მანანა სანაძე

# კაცობრიობის განვითარება

## სალექციო კურსი

საქართველოს უნივერსიტეტის გამომცემლობა
თბილისი
2017

სახელმძღვანელოს შექმნაში მნიშვნელოვანი წვლილი შეიტანეს საქართველოს უნივერსიტეტის ჰუმანიტარული სკოლის ისტორიის დეპარტამენტის პროფესორებმა. განსაკუთრებით აღსანიშნავია ისტორიის დეპარტამენტის ყოფილი ხელმძღვანელისა და საქართველოს უნივერსიტეტის ყოფილი პრორექტორის სამეცნიერო დარგში, ისტორიის მეცნიერებათა დოქტორის პროფესორ თამაზ ბერაძის ღვაწლი.

ცალკეული მონაკვეთების დამუშავებაში მონაწილეობდნენ ისტორიის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი ლალი ფირცხალავა, ისტორიის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი თეა ქარჩავა, ანთროპოლოგიის მეცნიერებათა დოქტორი, პროფესორი თინათინ ღუდუშაური.

დაიბეჭდა საქართველოში.



**რედაქტორები:**

კონსტანტინე თოფურია
ლალი ფირცხალავა
ცირა ჩიკვაიძე

საქართველო, თბილისი, 0175,
მ. კოსტავას 77ა.
ელ ფოსტა: ug@ug.edu.ge

# სარჩევი

I ერი, ეთნოსი და მათი მახასიათებლები……………………………………5

II რელიგიური აზრის განვითარება………………………………………….. 25

III ეკონომიკური აზრის განვითარება ………………………………….. 49

IV სახელმწიფო …………………………………………………………….. 77

V სამართლებრივი აზრის განვითარება……………………………………105

VI პოლიტიკური აზრის განვითარება…………………………………… 119

VII საზოგადოების განვითარების ფილოსოფია……………………….... 139

VIII კაცობრიობის განვითარების ეტაპები - ანტიკური ხანა ...............153

IX კაცობრიობის განვითარების ეტაპები - შუა საუკუნეები …………181

X კაცობრიობის განვითარების ეტაპები - ახალი ეპოქა……………. 205

XI კაცობრიობის განვითარების ეტაპები - ინდუსტრიალიზაციის და იმპერიალიზმის გაფურჩქვნის ხანა ………………………………… 227

XII კაცობრიობის განვითარების ეტაპები - მსოფლიო იმპერიების დაშლის ხანა ……………………………………………………………… 249

# ერი, ეთნოსი და მათი მახასიათებლები

# I თავი

***ეთნოგრაფია.*** ყოველ ხალხს თავისი ზნე-ჩვეულებები და ადათ-წესები აქვს, რომლებიც ისტორიის სხვადასხვა ეტაპზე ჩამოუყალიბდა და მის ყოფა-ცხოვრებას განუმეორებელ ელფერს ანიჭებს. ადამიანებს ძველთაგანვე აინტერესებდათ მახლობელი თუ შორეული ხალხების ყოფის თავისებურებები, მათი წეს-ჩვეულებები, რწმენა-წარმოდგენები. ეს ინტერესი, უპირველეს ყოვლისა, სავაჭრო-ეკონომიკური თუ სამხედრო-პოლიტიკური საჭიროებებით იყო განპირობებული. მართლაც, ძველ ბერძნულ ისტორიულ, გეოგრაფიულ თუ ლიტერატურულ თხზულებებში დიდი ყურადღება ექცევა სამხრეთ კავკასიას, განსაკუთრებით, დასავლურ-ქართულ სახელმწიფოს ეგრისს, რომელსაც ძველი ბერძნები კოლხიდას უწოდებდნენ. კოლხებთან ერთად ისინი აღმოსავლურ-ქართულ სამეფოს იბერიასაც მოიხსენიებენ. ასევე, ამ სამეფოების ირგვლივ მცხოვრებ სხვადასხვა ქართულ ტომებზე: სვანებზე, მოსინიკებზე, ხალიბებზე არაერთ საინტერესო ყოფით დეტალებს მოგვითხრობენ.

**ეთნოგრაფია** ორი ბერძნული სიტყვის *ეთნოს* — ხალხი და *გრაფოს* — აღწერა შეერთების გზითაა მიღებული და ხალხის აღწერას ნიშნავს. ეს ტერმინი ამ ისტორიული დისციპლინის აღსანიშნავად დაახლოებით სამასი წლის წინათ შემოვიდა.

ძველი ბერძნების ასეთი ინტერესი ქართული სახელმწიფოებისა და ქართული ტომების მიმართ, რა თქმა უნდა, არ იყო მხოლოდ წმინდა მეცნიერული ცნობისმოყვარეობით განპირობებული და ჩვენს მხარეში მათი ფრიად პრაქტიკული სავაჭრო-ეკონომიკური და პოლიტიკური მიზნებით იყო ნაკარნახევი, რაც საბოლოოდ, საქართველოს შავიზღვისპირეთში ბერძნული ქალაქების — ახალშენების დაარსებაში გამოიხატა.

**ვახუშტი ბაგრატიონი** ახალი ეპოქის ისტორიკოსებიდან ერთ-ერთი პირველია, ვინც ეთნოგრაფიული მასალა, ისტორიული თხრობის ორგანულ ნაწილად მიიჩნია და თავის „აღწერა სამეფოსა საქართველოსაში“ მოსახლეობის ზნე-ჩვეულებებისა და ყოფითი დეტალების გადმოცემას, საგანგებო ადგილი მიუჩინა.

საზოგადოების ყოფა-ცხოვრებას, ადათ-წესებსა და ზნე-ჩვეულებებს ისტორიის დარგი *ეთნოგრაფია* შეისწავლის.

თავდაპირველად ეთნოგრაფები იმ დაბალ საფეხურზე მყოფი ხალხების ყოფა-ცხოვრებას აღწერდნენ, რომლებსაც ევროპელები მათთვის აქამდე უცნობ კონტინენტებზე (ამერიკის, ავსტრალიის) შეხვდნენ. ეთნოგრაფები ხანდახან წლობით ცხოვრობდნენ ასეთ ხალხებთან და მათ ცხოვრებას აკვირდებოდნენ. მათ შორის, ჩვენთვის უკვე ცნობილი, ლუის მორგანიც იყო, რომელმაც, როგორც გვახსოვს, თავისი ნაშრომების წყალობით, ამერიკის ინდიელთა ყოფა-ცხოვრება სამეცნიერო საზოგადოებას გააცნო.

### „ადათ-წესები ყველაფრის მეფეა“ — აღნიშნავს ჰეროდოტე თავის „ისტორიაში“

„ჩემთვის ყოველმხრივ ცხადია, რომ კამბისე (საუბარია აქემენიანთა სპარსეთის რიგით მეორე მეფეზე, რედ.) ნამდვილი გიჟი იყო. თუ არა და, სალოცავებსა და ადათ-წესებზე დაცინვას ვერ გაბედავდა. ვინმემ რომ შესთავაზოს რომელსაც გნებავთ ხალხს, გამოარჩიე ყველა არსებულ ადათ-წესს შორის საუკეთესოო, ის რომ გადახედავს, რა თქმა უნდა, გამოარჩევს თავის საკუთარს. ეგრე მიაჩნია თითოეულ ხალხს, რომ მისი ადათ-წესები ბევრად უკეთესია სხვისაზე. ამიტომაც გიჟის გარდა, ჩვეულებრივ, არავინ დასცინის ასეთ რამეებს. რომ თავისი ადათ-წესების მიმართ ყველა ადამიანი ასე იქცევა, ამის საბუთად ბევრი სხვა რამის მოყვანა შეიძლება და მათ შორის ამისაც: დარიოსმა თავისი მმართველობის დროს დაუძახა იმ ელინებს, ვინც მის კარზე იყვნენ და შეეკითხა, რა საფასურით მოინდომებდნენ თავიანთი დახოცილი მამების შეჭმას. მათ უპასუხეს, რომ არაფრის გულისთვის არ გააკეთებდნენ ამას. ამის შემდეგ დარიოსმა დაუძახა ინდოელთაგან ეგრეთწოდებულ კალატიებს, რომლებიც გარდაცვლილ მშობლებს სჭამენ და შეეკითხა ელინების თანდასწრებით: რა საფასურით დათანხმდებიან ისინი, რომ გარდაცვლილი მამები ცეცხლს მისცენ. იმათ შეჰყვირეს და შესძახეს, ამას რას ლაპარაკობსო. აი, ასე წმინდად მიაჩნია ხალხს თავისი წეს-ჩვეულებები და მე ვფიქრობ, სწორედ ამბობს პინდარე (ძველბერძენი პოეტი, რედ.) თავის პოემებში: „ადათ-წესები ყველაფრის მეფეაო“.

**ეთნოლოგია** ორი ბერძნული სიტყვის: *ეთნოს* — ხალხი და *ლოგოს* — ცოდნა — შეერთებითაა მიღებული და ხალხთმცოდნეობას ნიშნავს.

**ეთნოლოგია.** ეთნოგრაფიის განვითარებას ეთნოლოგია წარმოადგენს. ეთნოლოგები განაზოგადებენ და თეორიულად ამუშავებენ მსოფლიოს სხვადასხვა კუთხეში მოპოვებულ ეთნოგრაფიულ მასალას, ცდილობენ ამ მასალებში აღწერილი ადათ-წესების, ზნე-ჩვეულებების წარმომავლობისა და სხვადასხვა ძველ კულტურებთან და ხალხების ზნე-ჩვეულებებთან მათი მიმართების დადგენას.

დედამიწის მოსახლეობა დიდი მრავლფეროვნებით გამოირჩევა და ამან გამოიწვია მსგავსება-განსხვავების თვალსაზრისით ხალხების დასაჯგუფებლად გარკვეული მეცნიერული საკლასიფიკაციო სისტემების არსებობის აუცილებლობა. ეთნოლოგიურ მეცნიერებაში მიღებულია ხალხების კლასიფიკაცია შემდეგი ნიშნების მიხედვით: ენობრივი (ლინგვისტური), გეოგრაფიული, რელიგიური, რასობრივი და ა.შ.

ენობრივი მონაცემების მიხედვით ხალხები ჯგუფდებიან დიდ ან მცირე ენობრივ ოჯახებად, ენობრივი ნათესაობის საფუძველზე. გეოგრაფიული კლასიფიკაცია მსოფლიოს მოსახლეობას მათი განსახლების რეგიონების მიხედვით აჯგუფებს; რელიგიური კლასიფიკაცია ხალხებს რელიგიური აღმსარებლობის პრინციპით ჰყოფს; რასობრივი ნიშნით ადამიანთა დაჯგუფება კი მათი ფიზიკური განსხვავებულობის ნიშნით დაჯგუფებას გულისხმობს.

**ანთროპოლოგია.** XX ს-ის დასაწყისიდან დასავლეთ ევროპასა და ამერიკაში ანთროპოლოგია განვითარდა. ტერმინი ორი ბერძნული სიტყვის: *ანთროპოს* — ადამიანი და *ლოგოს* — ცოდნა შეერთებითაა მიღებული და ადამიანთმცოდნეობას ნიშნავს.

განასხვავებენ: სოციალურ-კულტურულ, პოლიტიკურ, ფიზიკურ ანთროპოლოგიას.

*ფიზიკური ანთროპოლოგია* ზოგადად ადამიანის ფიზიკურ თავისებურებებს შეისწავლის. მართლაც, ერთ-

## ძველი ბერძენი ისტორიკოსი და გეოგრაფი სტრაბონი (ძვ. წ. 60 – ახ. წ. 20) ქართველების შესახებ

„... სვანები თითქმის საუკეთესონი არიან სიმამაცისა და ძალის მხრივ. ფლობენ ისინი ირგვლივ ყველაფერს და უპყრიათ კავკასიონის მწვერვალები, რომლებიც დიოსკურიის ზემოთ არის: ჰყავთ მათ ბასილევსი და საბჭო 300 მამაკაცისაგან შემდგარი და, როგორც ამბობენ, ჰკრებენ ლაშქარს 200.000 კაცის რაოდენობით: მართლაც, მთელი ხალხი მეომარია, მაგრამ არაორგანიზებული. ამასთანავე ამბობენ, რომ ზამთრის ნიაღვრებს ოქრო ჩამოაქვს, ხოლო ბარბაროსები აგროვებენ ოქროს დახვრეტილი ვარცლებით და ბანჯგვლიანი ტყავებით: აქედან მომდინარეობს მითი ოქროს საწმისიან ვერძზე... სვანები (ისრის) წვერებისათვის წამალს ხმარობენ და საოცრად იტანჯებიან მისი სუნის გამო, მოუწამლავი ისრებით დაჭრილებიც კი.

სხვა ტომები, რომლებიც კავკასიონის მახლობლად არიან, ღარიბები და მცირე მიწის მქონენი არიან; ხოლო ალბანთა და იბერთა ტომებს, რომელთაც უკავიათ უპირატესად მოხსენებული ყელი, და რომელთაც კავკასიური ეწოდებათ, აქვთ მდიდარი ქვეყანა, განსაკუთრებით ვარგისი და კარგი დასასახლებლად.“

## ჩვენი წინაპრები კავკასიის თოვლიან მთებში

*„კავკასიონის მწვერვალები ზამთრობით გაუვალია, ხოლო ზაფხულობით ადიან ფეხებზე ლურსმნებით დაჭედილი დამუშავებული ხარის ტყავებით. ეს ტყავები სიფართოვით დაფის ოდენაა. მათ იკეთებენ თოვლისა და ყინულის გამო. ძირს ტყავებზე დაწოლილნი ჩამოდიან“.*
*სტრაბონი, გეოგრაფია*

ნაირები როდი ვართ. უპირველეს ყოვლისა, ჩვენ ფიზიკური მონაცემებით განვსხვავდებით. ჩვენ განსხვავებული თმის, თვალის ფერი გვაქვს. მაგრამ ეს განსხვავებები ფრიად საზღვრულია. მაგალითად, მავანს შეიძლება ცისფერი, თაფლისფერი, მწვანე თვალები ჰქონდეს, თუმცა ადამიანს არ აქვს ყვითელი ან წითელი თვალის ფერი. იგივე შეიძლება ითქვას, თმაზე, ადამიანები ფრიად განვსხვავდებით სიმაღლის მიხედვითაც, მაგრამ ეს განსხვავებაც გარკვეულ ჩარჩოებში თავსდება: მაგალითად, არასოდეს გაჩენილა სამ მეტრიანი ადამიანი.

ადამიანებს შორის უფრო სერიოზული განსხვავებაცაა, ვიდრე ეს უბრალოდ სიმაღლე, თვალის თუ თმის ფერი შეიძლება იყოს. ეს რასობრივი განსხვავებაა. სხვადასხვა რასის ადამიანი ერთმანეთისაგან ფიზიკური მონაცემებით, ანუ გარეგნობით მნიშვნელოვნად განსხვავდება. *რასობრივი თვალსაზრისით* მსოფლიოს მოსახლეობა სამ რასად იყოფა: ევრაზიული, ანუ ევროპეიდული (იგივე კავკასიური), მონღოლოიდური (აზიურ-ამერიკული), ეკვატორული, ანუ ავსტრალიურ-ნეგროიდული.

**ეპიკანტუსი** — (ბერძ. Epi - ზედ, ზევიდან, kantos - თვალის შიდა კუთხე) იგივე მონღოლოიდური ნაოჭი. ეპიკანტუსი დამახასიათებელია მონღოლოიდური რასის წარმომადგენლებისათვის, წარმოქმნილია ზედა ქუთუთოს კანით.

უპირველეს ყოვლისა, რასას კანის ფერი გამოავლენს: ევროპეიდულს, ანუ კავკასიურს — თეთრი, მონღოლოიდურს — ყვითელი, ეკვატორულს შავი კანის ფერი აქვს. ძირითადი რასობრივი ნიშნებია: მკვეთრად ან სუსტად გამოკვეთილი წვერ-ულვაში, თმის ფორმა (სწორი, ხუჭუჭი ან რბილი-ხვეული) და შეფერილობა, ცხვირის ფორმა, **ეპიკანტუსის** არსებობა და სხვა. თვით რასების შიგნითაც რეგიონალური განსხვავება შეიმჩნევა.

მაგალითად, დედამიწის სხვადასხვა რეგიონში მცხოვრები ერთი ევროპეიდული რასის წარმომადგენლები კანის, თმის და თვალების ფერით ერთმანეთისაგან საგრძნობლად განსხვავდებიან. ერთ ნაწილს, ძირითადად, ჩრდილო და ჩრდილო-დასავლეთ ევროპის მცხოვრებლებს, მაგალითად, ეთნიკურ ინგლისელებს, ნორვეგიელებს, შვედებს, ძალიან თეთრი კანის ფერი, ცისფერი თვალები და ბაცი ოქროსფერი თმა აქვთ, აზიაში მცხოვრები ევროპეიდული რასის წარმომადგენლებს: ინდოელებს, არაბებს, სპარსელებს ზევრად მუქი კანის ფერი, შავი თვალები და მუქი შავი თმა გამოარჩევს და ა. შ.



**ქრისტოფ მაინერსი**
1747-1810

გერმანელი მეცნიერი, გოტინგენის უნივერსიტეტის პროფესორი. 1772 წ. გამოაქვეყნა გახმაურებული ნაშრომი „ფილოსოფიის რევიზია“, რომელშიც ავითარებს რასისტულ მსოფლმხედველობას თეთრირასის უპირატესობის შესახებ.

*რასიზმი, როგორც თეორია და პრაქტიკა.* ადამიანთა შორის რასობრივი განსხვავების ახსნის მცდელობამ მრავალ სხვადასხვა თეორიას დაუდო სათავე. მეცნიერთა გარკვეული ნაწილი (მაგალითად, **ქრისტოფ მაინერსი**) ცდილობდა დაენახა პირდაპირი კავშირი ადამიანის რასობრივ თავისებურებებსა და გონებრივ შესაძლებლობებს შორის, რამაც ევროპეიდულ რასასთან შედარებით ყველა დანარჩენის მეორეხარისხოვან ან არასრულფასოვან ადამიანებად წარმოჩენის რასისტულ თეორიას დაუდო სათავე.

მაინერსის მოძღვრებას ის ბუნებრივად აღმოცენებული უპირატესობის განცდა დაედო საფუძვლად, რომელიც ევროპელებში ჯერ კიდევ შუა საუკუნეებისა და ახალი ისტორიის გასაყარზე დიდი გეოგრაფიული აღმოჩენების შედეგად ისტორიული განვითარების უფრო დაბალ საფეხურზე მდგომ ხალხებთან გაცნობამ წარმოშვა.

დედამიწის ახლად აღმოჩენილ კონტინენტებზე და ცენტრალურ და სამხრეთ აფრიკაში, ამ რეგიონების იზოლირებულობის გამო, იქ მცხოვრები ხალხების ისტორიულ განვითარებაში ჩამორჩენამ ევროპელებს თავიანთი პირველხარისხოვნებისა და კანის მუქი ფერის მქონე ადამიანების მეორეხარისხოვნების ილუზია შეუქმნა. მით უფრო, რომ ეს, ამ პრიმიტიული ხალხების ფიზიკურ გაწყვეტას და მათი ქონებისა და მიწების ხელში ჩაგდებას, მორალური თვალსაზრისით, ფრიადაც აიოლებდა. ყოველივე ამან, ახალი ისტორიის ხანაში ევროპელების მხრივ აღნიშნულ რეგიონებში **აბორიგენი** მოსახლეობის ხოცვა-ჟლეტას შეუწყო ხელი, რასაც, მაგალითად, ამერიკის კონტინენტზე ინდიელთა უნიკალური ცივილიზაციების განადგურება და მთელი ტომებისა და ხალხების პირისაგან მიწისა აღგვა მოჰყვა.

XX ს-ის 30-იან წლებში რასისტულმა თეორიამ და პრაქტიკამ განვითარება გერმანიის ფაშისტური ნაციონალ-სოციალისტური, ანუ ნაცისტური პარტიის დოქტრინაში ჰპოვა. ამ მხრივ გერმანელი ნაციონალ-სოციალისტები ისე შორს წავიდნენ, რომ ევროპეიდული რასის შიგნითაც ადამიანები ერთი დონისად არ მიიჩნიეს და გერმანულ, მათი ტერმინოლოგიით **არიულ** რასასთან შედარებით, ყველა სხვა, განსაკუთრებით კი ებრაელები, დაბალი დონისად გამოაცხადეს. ამ შემთხვევაში გერმანელ ნაცისტებს, რა თქმა უნდა, კაცობრიობის „მავნე მინარევებისაგან" დაცვისა და გადარჩენის საკითხებზე მეტად ის სიმდიდრე აღელვებდათ, რომელიც გერმანიაში ებრაული წარმოშობის ფინანსურ ელიტაში იყო თავმოყრილი, მაგრამ ებრაელების გერმანელებთან შედარებით მეორეხარისხოვან ადამიანებად გამოცხადებამ იდეოლოგიური საფუძველი მოუმზადა თვით შავბნელი შუა საუკუნეებისთვისაც კი განსაცვიფრებელ და უსასტიკეს ანგარიშსწორებას, რაც გერმანული ნაციონალ-სოციალიზმის მამებმა მათივე თუ მეზობელ, გერმანელთა მიერ დაპყრობილ ქვეყნებში მცხოვრებ ებრაელებს ***ჰოლოკოსტის*** სახით არგუნეს.

ბიოლოგიის, როგორც მეცნიერების, განსაკუთრებით კი მისი ერთ-ერთი დარგის გენეტიკის განვითარებამ, რასისტულ თეორიას საფუძველი საბოლოოდ გამოაცალა. უცილობელ ჭეშმარიტებად იქცა სხვადასხვა რასის ადამიანების სრული გენეტიკური იდენტურობა. დღეისათვის დასაბუთებულია, რომ თანამედროვე ადამიანის სახეობა დაახლ. 35 ათასი წლის, თუ ცოტა მეტი ხნის წინ წარმოიშვა და

**აბორიგენი**
(ლათ. Aborigene) – [შუა იტალიის უძველესი მცხოვრებნი. რომაელებმა ეს ტერმინი აწარმოეს ლათინური სიტყვიდან "ab origine" (თავიდან, დასაწყისიდან)] თანამედროვე გაგებით აბორიგენებს უწოდებენ მხარის, ქვეყნის ან ოლქის ძირძველ, მუდმივ მცხოვრებლებს.

**არიელები**, ან **არიები** — პროტოინდო-ირანული ჯგუფის ერების სახელწოდება, რომლებიც ბრინჯაოს ხანაში სახლობდნენ ევრაზიის სტეპების ტერიტორიაზე და შემდგომ ჩვენს წელთაღრიცხვამდე მეორე ათასწლეულში გადასახლდნენ ირანსა და ინდოეთში.

**ჰოლოკოსტი** — ინგლისური სიტყვა **„holocaust"** გამოყენებულია ლათინური ბიბლიიდან, ხოლო მასში ეს სიტყვა ბერძნულიდანაა ნასესხები. ნიშნავს „სრულად დაწვას". ინგლისური ტერმინი „holocaust" დღევანდელი მნიშვნელობით იხმარება 1910-იანი წლებიდან. გერმანელი ნაციონალ-სოციალისტების მიერ მოწყობილმა ხალხების ჟლეტამ 6 მილიონი ებრაელის, ასიათასობით პოლონელისა და დაახლ. 200 ათასი ბოშას სიცოცხლე შეიწირა.

მთელ დედამიწაზე განსახლდა. ასე რომ, ჩვენ ყველა პირდაპირი მნიშვნელობით „ერთი დედ-მამის შვილები ვართ". რაც შეეხება ფიზიკურ განსხვავებებს, რომლებიც ადამიანების რასებად დაყოფას დაედო საფუძვლად, ეს ადამიანთა ცალკეული ჯგუფების მრავალი ათასწლეულის განმავლობაში ერთი და იმავე გეოგრაფიულ გარემოში ცხოვრებამ და ამ გეოგრაფიულ გარემოსთან მაქსიმალურად კარგად შეგუების საჭიროებამ განაპირობა (მაგალითად, კანის შავი ფერი აფრიკის და ავსტრალიის აბორიგენებში მზის განსაკუთრებული სიმხურვალისაგან თავდაცვის საჭიროებამ; ეპიკანტუსი კი მონღოლოიდურ რასაში ცენტრალურ და აღმოსავლეთ აზიის სტეპებში თვალების ქარებისაგან დაცვის საჭიროებამ წარმოშვა და ა.შ.).

არცთუ შორეულ წარსულში რასისტული მსოფლმხედველობის ბურჯებად აშშ და სამხრეთ აფრიკის რესპუბლიკა რჩებოდნენ.

შეიძლება დღეს ცოტამ თუ იცის, რომ დემოკრატიისა და ლიბერალური ფასეულობების ისეთ წამყვან ქვეყანაში, როგორიც XXI საუკუნის დამდეგის ამერიკის შეერთებული შტატებია, სულ რაღაც 50 წლის წინ რასიზმი მძვინვარებდა და აფრიკული წარმოშობის ამერიკელებსა და ადგილობრივი წარმოშობის ინდიელებზე რასობრივი **სეგრეგაციის დისკრიმინაციული** კანონები ვრცელდებოდა. მაგალითად, მათ თეთრკანიანებთან ერთად სკოლაში სწავლა, გასართობი თუ სპორტული მოედნებითა და ადგილებით სარგებლობა, ავტობუსში ჯდომაც კი ეკრძალებოდათ.

რასისტული კანონებისა და ცხოვრების წესის წინააღმდეგ აშშ-ში XX ს-ის 60-იანი წლების დასაწყისში დიდი გამოსვლები დაიწყო. ამერიკულმა პოლიტიკურმა ელიტამ სწორად შეაფასა ვითარება. რადიკალური ცვლილების, ანუ რასისტული კანონების გაუუქმებლობის შემთხვევაში ქვეყანას დესტაბილიზაცია ემუქრებოდა, რასაც შეიძლება მძიმე ეკონომიკური და პოლიტიკური შედეგები მოჰყოლოდა. ამიტომ, მან გამოსვლებს რეფორმებით უპასუხა და დისკრიმინაციულ-რასისტული კანონები აშშ-ში მთლიანად გაუქმდა.

*რა ხდებოდა, ამ მხრივ, სამხრეთ აფრიკის რესპუბლიკაში, რომელიც ეკონომიკური განვითარების თვალსაზრისით ერთ-ერთი მოწინავე ქვეყანაა?*

აქ XX ს-ის შუა წლებში პარლამენტმა მიიღო კანონი ***აპართეიდის*** შესახებ, რაც თეთრკანიანებისა და ფერადკანიანების განცლკევებით ცხოვრებას აწესებდა. აპართეიდის პოლიტიკურმა რეჟიმმა სამხრეთ აფრიკის რესპუბლიკაში თითქმის 50 წელი იარსება და მხოლოდ გასული საუკუნის მიწურულში გაუქმდა. რის შემდგომაც ქვეყანაში

**სეგრეგაცია** — (ლათ. segregation - გამოყოფა) დისკრიმინაციის ერთ-ერთი სახე - ფერადკანიანთა იძულებითი გამოყოფა თეთრკანიანებისაგან. თანამედროვე გაგებით გულისხმობს საზოგადოებრივი ურთიერთობების ისეთ წესს, როდესაც ქვეყანაში, ფორმალური თანასწორობის მიუხედავად, მოსახლეობის გარკვეული ნაწილი იძულებულია განცალკევებით იცხოვროს, ისწავლოს და იმკურნალოს.

**დისკრიმინაცია** — (ლათ. Discriminatio, განსხვავება) ნიშნავს ადამიანების უთანასწორო, არასამართლიან მოპყრობას, სახელმწიფოში მოქალაქეების ერთი ნაწილისათვის გარკვეული უფლებების ჩამორთმევას ან შეზღუდვას. დისკრიმინაცია შეიძლება ხდებოდეს რასობრივ, რელიგიურ, სქესობრივ თუ სხვა ნიადაგზე.

**აპართეიდი**
(ნიშნავს ,,განცალკევებას" აფრიკაანსზე) — სოციალური სისტემა სამხრეთ აფრიკაში 1948-1994 წლებში. აპართეიდი - რასობრივი დისკრიმნაციის ფორმაა, რომელიც რასობრივი ნიშნით გამორჩეული გარკვეული ჯგუფებისათვის სამოქალაქო, პოლიტიკური ეკონომიკური, სოციალური და კულტურული უფლებების აღკვეთაში გამოიხატება.

მოსახლე ყველა რასის წარმომადგენლის პოლიტიკური უფლებები გათანასწორდა.

სამხრეთაფრიკულ აპართეიდს საბოლოოდ 1994 წელს მოეღო ბოლო, როდესაც პრეზიდენტმა დე კლერკმა პირველი თავისუფალი არჩევნები ჩაატარა, რის შედეგად იგი ამ პოსტზე ნელსონ მანდელამ შეცვალა.

*პალეოანთროპოლოგია.* ანთროპოლოგიის განშტოებაა პალეოანთროპოლოგია, რომელიც განათხარ ადამიანთა თუ ადამიანისებრთა ფიზიკური მონაცემების (ჩონჩხი, თავის ქალა, კბილები) შედარების საფუძველზე, სწავლობს თანამედროვე ადამიანის ფიზიკური ტიპის ჩამოყალიბებისა და განვითარების ისტორიას. პალეოანთროპოლოგიის სპეციალისტთა მონაცემები ისტორიკოსებისათვის მეტად ანგარიშგასაწევია. სწორედ პალეოანთროპოლოგებმა დაადგინეს, რომ საქართველოში, გარეჯის უდაბნოში გათხრილი არსება — უდაბნოპითეკი ადამიანის მსგავსი მაიმუნის ადამიანთან საკმაოდ ახლო მდგომი სახეობაა; ხოლო „დმანისელი ადამიანი" კი, რომელსაც „პირველ ევროპელსაც" უწოდებენ, ნამდვილად ადამიანია, თუმცა არა თანამედროვე — Homo Sapiens-Sapiens-ი, არამედ მისი შორეული წინაპარი — Homo Erectus.

**პალეოანთროპოლოგია** - (ბერძ. palaios ძველი, anthropos ადამიანი, logos მოძღვრება) სწავლობს ნამარხ ადამიანებს.

*სოციალურ-კულტურული ანთროპოლოგია.* დიდ ბრიტანეთში განსაკუთრებული პოპულარობით სარგებლობს ტერმინი *სოციალური ანთროპოლოგია*, რომელიც პრიორიტეტად ადამიანთა ერთობის, საზოგადოების და *საზოგადოებრივი ინსტიტუტების* კვლევას მიიჩნევს. ადამიანთა საზოგადოებრივი ცხოვრება ზოგადად მის კულტურულ ცხოვრებასაც მოიცავს. ამიტომ, ფართო ჭრილში სოციალური ანთროპოლოგია პრაქტიკულად კულტურულ ანთროპოლოგიასაც ითავსებს; აშშ-ში ეს მიმართულება უფრო *კულტურული ანთროპოლოგიის* სახელითაა ცნობილი. ვინაიდან იქ მეცნიერები ადამიანთმცოდნეობით საკითხებს, უფრო ადამიანის, როგორც კულტურის შემომქმედის კუთხით სწავლობენ. გაუგებრობის თავიდან ასაცილებლად ანთროპოლოგიის აღნიშნული მიმართულების სახელად სოციალურ-კულტურული ანთროპოლოგია სჯობს ვიხმაროთ.




წარწერა დურბანის სანაპიროზე ინგლისურად, აფრიკაანსა და ზულუს ენებზე: დურბანის სანაპიროს განაწესის 37-ე მუხლის მიხედვით ეს სანაპირო რეზერვირებულია მხოლოდ თეთრკანიანი მოსახლეობისთვის.

სოციალურ-კულტურული ანთროპოლოგია მნიშვნელოვანწილად ეთნოგრაფიასა და ეთნოლოგიას მოიცავს. ის შეისწავლის ადამიანს, როგორც სოციალურ და კულტურულ ფენომენს, როგორც კულტურის შემქმნელს, მატარებელსა და გადამცემს. იმავდროულად ადამიანი არ მოქმედებს განცალკევებით. ის საზოგადოებრივი, ანუ სოციალური არსებაა და საზოგადოებიდან მოწყვეტით მისი გააზრება შეუძლებელია. მართლაც, ადამიანი იბადება, იზრდება, მოღვაწეობს საზოგადოებაში. ბუნებრივია, სხვა ადამიანებთან თანაცხოვრების უზრუნველსაყოფად ის აყალიბებს სხვადასხვა **საზოგადოებრივ ინსტიტუტებსა** და სტრუქტურებს. ამ სტრუქტურების არსებობა და მათი ქმედების ეფექტიანობა დიდადაა დამოკიდებული ამა თუ იმ ადამიანთა ჯგუფის რეგიონალურ, კულტურულ, რელიგიურ, ასაკობრივ და საბოლოოდ ეთნიკურ თავისებურებებზე. აი, აქ ანთროპოლოგთა შესწავლის ერთ-ერთ მთავარ ობიექტს — **ეთნოსს** და ერს მივადექით.

**საზოგადოებრივი ინსტიტუტები** — სხვადასხვა საზოგადოებრივი, მათ შორის სახელმწიფოებრივი, სამართლებრივი, კულტურული — ორგანიზაციები, რომლებიც საზოგადოებრივი ცხოვრების სხვადასხვა სფეროს წარმართავენ.

ეთნოსის, ეთნოსთაშორისი ურთიერთობების, ეთნოსებისა და ერების წარმოშობის მიზეზებისა და ეთნიკურობის გრძნობის წარმოქმნა–განვითარების კვლევა, შეიძლება ითქვას, ანთროპოლოგიას ეთნოლოგიისაგან მემკვიდრეობით ერგო. აღნიშნული პრობლემების კვლევის აქტუალობამ განაპირობა კიდეც თანამედროვე ანთროპოლოგიაში ცალკე მიმართულების ჩამოყალიბება, რომელიც ძირითადად ეთნოსებისა და ერების წარმოშობასა და დროსა და სივრცეში მათ განვითარებას იკვლევს.

**ეთნოსი** - (ბერძნ. Ethnos - "ხალხი") ადამიანთა ისტორიულად ჩამოყალიბებული მეტ-ნაკლებად დიდი თუ მცირე ჯგუფი, შეკავშირებული თავდაპირველი ტერიტორიის, ენისა და კულტურის ერთობის საფუძველზე; პირველყოფილ-თემურ საზოგადოებაში ამ ერთობის ნიშანია აგრეთვე სისხლით ნათესაობა.

ეთნოსის შემსწავლელ მეცნიერებს განსაკუთრებით აინტერესებთ ეთნიკურობის, ანუ ადამიანის მიერ რომელიმე ეთნოსისათვის თავის მიკუთვნების განცდის საფუძველი და დრო.

აზრთა სხვადასხვაობა ამ საკითხთან დაკავშირებით დიდია, მაგრამ მეტ-ნაკლები პოპულარობით გამოირჩევა სამი თეორია:

- პრიმორდიალისტური;
- კონსტრუქტივისტული;
- ინსტრუმენტალისტური.

**პრიმორდიალიზმი** ლათინური ტერმინიდან promordialis — თავდაპირველი, თავისთავადი — მომდინარეობს.

***პრიმორდიალისტური*** თეორიის მომხრეებს მიაჩნიათ, რომ ეთნიკურობა თანდაყოლილი, ობიექტური მოცემულობაა და ადამიანის ბუნებაში დევს, ამიტომ მისი ხელოვნურად შექმნა ან ვინმესთვის თავსმოხვევა შეუძლებელია.

უმრავლესი ერები და, რაც მთავარია, ის ერები, რომლებიც დღევანდელ პოლიტიკაში ამინდს ქმნიან, ძირითადად, შუა საუკუნეებისა და ახალი ისტორიის გასაყარზე, ან კიდევ უფრო გვიან წარმოიშვნენ. ამან ეთნიკურობის საკითხების მკვლევართა ერთ ნაწილში ახალი თეორიები წარმოშვა, რომლებმაც თანდათან სამეცნიერო წრეებში სულ უფრო მეტი პოპულარობა შეიძინა. ამ ახალი თეორიების თანახმად, ერი, როგორც ეთნიკური გრძნობის უმაღლესი დო-

ნის მატარებელი ერთობა, მხოლოდ ახალ და უახლეს ისტორიაში ყალიბდება, მანამდე კი უფრო სწორი იქნება, თუ ეთნოსზე, ანუ ხალხზე ვისაუბრებთ. ასეთი მიდგომა ახასიათებდა საბჭოთა კავშირის მარქსისტულ-ლენინურ მეთოდოლოგიასაც, რომელიც დასავლურ სამყაროში გავრცელებული კონსტრუქტივიზმის ერთ-ერთ განშტოებადაც შეიძლება ჩაითვალოს.

*კონსტრუქტივიზმის მომხრეები* თვლიან, რომ ეთნოსი ხელოვნური წარმონაქმნია და ადამიანთა მიზანმიმართული ქმედების შედეგად ყალიბდება. სხვაგვარად რომ ვთქვათ, ხალხებს შორის არსებული კულტურული სხვაობების საფუძველზე წარმოშობილ განსხვავებულობის განცდას მხოლოდ ინტელექტუალური ელიტა (მეცნიერები, პოლიტიკოსები) აქცევს ერთგვარ კონსტრუქციად, ანუ ანიჭებს ეთნიკურობის ფორმას და ავრცელებს მოსახლეობაში. გამომდინარე აქედან, ეს განცდა, როგორც ეთნიკური, მხოლოდ გარკვეული საგანმანათლებლო სისტემებისა და მასობრივი ინფორმაციის საშუალებების არსებობის დროიდან შეიძლებოდა გაჩენილიყო. ეს ნიშნავს, რომ ეთნოსი თანდაყოლილი კი არა, გვიანდელი მოვლენაა. ამ მხრივ კიდევ უფრო რადიკალურია კონსტრუქტივისტების მოდერნისტული ფრთა.

მასობრივი ინფორმაციის საშუალებების გავლენა ზოგადად საზოგადოების აზროვნებაზე და, მათ შორის, ეთნიკურობის განცდაზე, რთულია ვინმემ სადავოდ გახადოს, მაგრამ აქაც ისმის კითხვა, თუ რომელი დონე მივიჩნიოთ ამ პროცესისათვის ოპტიმალურად? ინფორმაციის საშუალებების განვითარების თვალსაზრისით რამდენიმე ეტაპი შეიძლება გამოვყოთ:

— დამწერლობისა და სახელმწიფოს წარმოქმნამდე პერიოდი, როდესაც ერთადერთი საინფორმაციო საშუალება ზეპირი მონათხრობი იყო;

— დამწერლობისა და სახელმწიფოს წარმოქმნიდან, ანუ დაახლოებით ძვ. წ. IV ათასწლეულიდან ახ. წ. XV ს-მდე, სტამბური ბეჭდვის მასიურ გავრცელებამდე;

— XVI ს-დან XIX ს-ის II ნახევრამდე, ბეჭდვითი სიტყვის ხანა;

— XIX ს-ის II ნახევრიდან XX ს-ის 30-იან წლებამდე, ანუ ტელეგრაფის, რადიოს, ტელეფონის, ფოტო და კინომატოგრაფის შექმნის პერიოდი;

— XX ს-ის 30-იანი წლებიდან XX ს-ის 80-იან წლებამდე — ტელევიზიის ეპოქა;

- XX ს-ის 80-იან წლებიდან დღემდე — ინფორმაციული ტექნოლოგიებისა და ინტერნეტის ხანა.

**პირველი სტამბები მსოფლიოში:** სტამბა ჩინეთში XI-XII სს-ში შეიქმნა, მაგრამ ეს გამოგონება ჩინეთს არ გასცდენია. კაცობრიობისათვის საინფორმაციო საშუალებების განვითარების ახალი ეტაპი მაინც ევროპაში 1440 წელს გერმანელი იოჰან გუტენბერგის მიერ საბეჭდი დაზგის გამოგონებით დაიწყო.

უნდა აღვნიშნოთ, რომ ინფორმაციული საშუალებების განვითარების თვალსაზრისით, ძვ. წ. IV ათასწლეულიდან ახ. წ. XV ს-მდე, შეიძლება ითქვას, დიდი არაფერი შეცვლი-

ლა. რაც შეეხება საგანმანათლებლო სისტემას, ის ისევე ძველია, როგორც ადამიანი. მართლაც, ახალგაზრდების სწავლებას და ეპოქის შესაბამისი განათლების მიცემას ადამიანები დამწერლობის წარმოქმნამდეც კარგად ახერხებდნენ. შუმერებს და ძველ ეგვიპტელებს კი უკვე სკოლებიც ჰქონდათ. უმაღლესი სასწავლებლები ჯერ კიდევ ძველმა ბერძნებმა შექმნეს, ეკლესია-მონასტრები ხომ შუა საუკუნეების ქრისტიანულ სამყაროში სწავლა-განათლებისა და საზოგადოებისათვის აღზრდის ცენტრებსაც წარმოადგენდნენ, XI-XII საუკუნეებში ქრისტიანულ სამყაროში უკვე უმაღლესი სასწავლებლები: უნივერსიტეტები და აკადემიები შეიქმნა. თუ იმას ვიტყვით, რომ სტამბის გამოგონება და ბეჭდვითი სიტყვის გავრცელება საინფორმაციო საშუალებების განვითარების მიმართულებით რევოლუციური ნახტომი იყო, განა განუზომლად დიდი ნახტომი არ იყო ტელეგრაფის, ტელეფონის და საბოლოოდ კინომატოგრაფისა და ტელევიზიის შექმნა? მაგრამ თვით ეს მიღწევებიც ფერმკრთალდება ინტერნეტის გვერდით.

ჩვენ არ ვიცით, რა დონეზე განვითარდება საინფორმაციო საშუალებები კიდევ ორი საუკუნის შემდეგ, ან ჩვენ კი აღმოვჩნდებით ეროვნულობის საკმაო გრძნობით აღჭურვილები ორი საუკუნის შემდგომ მცხოვრები ადამიანების თვალში? განა შეგვიძლია თამამად და დაბეჯითებით ვამტკიცოთ, რომ ალექსანდრე მაკედონელის ხანის ბერძენს ეროვნულობის გრძნობის ნაკლები ხარისხი ჰქონდა XX საუკუნის, თუნდაც, ფრანგთან შედარებით, რომელიც განუზომლად უფრო განვითარებული საინფორმაციო საშუალებების ხანაში ცხოვრობს?

ეთნიკურობის განცდის წარმოშობის მესამე თეორია ცნობილია *ინსტრუმენტალიზმის* სახელით და მის მომხრეებს ეთნოსი ადამიანთა მიერ გარკვეული მიზნის მიღწევის საშუალებად, ანუ ინსტრუმენტად მიაჩნიათ. მათი



**სტამბა ჩინეთში**
დაახლ. 1300 წ.



**იოჰან გუტენბერგის საბეჭდი წნეხი XV ს-ის შუა წლები.**

აზრით, ეთნიკურობა *მთვლემარე, მიძინებული* გრძნობაა და მხოლოდ კონკრეტულ სიტუაციაში აქტიურდება, როდესაც ადამიანთა ჯგუფები გარკვეული მიზნის მიღწევისათვის ბრძოლას იწყებენ.

როდესაც სხვადასხვა თეორიებს ვეცნობით, ზოგადად უნდა ვეცადოთ თავი დავაღწიოთ რადიკალურ აზროვნებას. ამით იმას ვგულისხმობთ, რომ თეორიებს არ უნდა მივიჩნევდეთ სრულიად სწორად ან სრულიად მცდარად და, რაც მთავარია, ურთიერთგამომრიცხავად. თუ გავიზიარებთ პრემორდიალისტების თვალსაზრისს, რომ ეთნიკურობის განცდა ადამიანის ბუნებრივი, თანდაყოლილი თვისებაა, ეს სულაც არ გამორიცხავს იმას, რომ ინტელექტუალური ელიტა ამ გრძნობას უფრო მკაფიო კონსტრუქციებს არ აძლევს და ხელოვნურად არ აძლიერებს, ან კიდევ იმას, რომ სხვადასხვა ჯგუფები მას გარკვეული მიზნების მისაღწევად არ იყენებენ და ა. შ.

ეთნიკურობის განცდის განვითარების თვალსაზრისით, მეცნიერები განასხვავებენ ტომს, ეთნოსს, ანუ ხალხს და ერს.

ტომი ეთნიკური განვითარების ყველაზე მარტივი, პირველადი დონეა, რომელიც სისხლით მონათესავე გვარებისაგან თუ თემებისაგან შედგება. ეთნოსზე, ანუ ხალხზე როცა ვსაუბრობთ, ეს უკვე მრავალტომობრივი წარმონაქმნია, რომელშიც სისხლით ნათესაობის პრინციპი მეორე პლანზე გადადის. მიუხედავად მრავალტომურობისა, ეთნოსი მონოლითური წარმონაქმნია, რომლის შიგნით კულტურულ-რეგიონალური განსხვავებები თითქმის არაა განვითარებული.

ერი უკვე ბევრად რთული, მრავალეთნოსური ორგანიზმია, რომლის წარმოქმნაში სხვადასხვა ისტორიულ პერიოდებში სხვადასხვა მონათესავე ან სულაც მეზობელი ეთნოსები იღებენ მონაწილეობას.

*რა ნიშნებით შეიძლება ეთნოსის და ერის დახასიათება, ანუ რა არის ნიშან-თვისებების ის უნივერსალური ჩამონათვალი, რომელიც ადამიანთა ამა თუ იმ ჯგუფს ეთნოსად თუ ერად აქცევს?*

ზოგი მეცნიერი უპირატესობას საერთო წარმომავლობის განცდას ანიჭებს. ყოფით დონეზე ამ შემთხვევაში ხშირად ხმარობენ ისეთ გამოთქმას, როგორიცაა *სისხლით ნათესაობა*. ზოგჯერ თვლიან, რომ, თუ ვინმე *სისხლით*, ანუ წარმომავლობით ქართველია, ფრანგია და ა. შ. ის ამ ეთნოსის წარმომადგენელი ყოფილა. ყოველდღიურ ცხოვრებაში ეროვნებას გვარს უკავშირებენ და გვარის მიხედვით ცდილობენ ადამიანის ეროვნული კუთვნილება დაადგინონ: თუ ადამიანი ქართული, სომხური, ფრანგული, რუსული და ა.შ. წარმოშობის გვარს ატარებს, მას იმ ეროვნებას აკუთვნებენ.

გვარის ფორმით, მართლაც, შეიძლება იმსჯელო ადამიანის ეთნიკურ წარმომავლობაზე, მაგრამ გვარი არაფრის მთქმელია მისი ეროვნული კუთვნილების შესახებ. მაგალითად, დიდი რუსი მწერალი **ნ. გოგოლი**, გვარის მიხედვით ეთნიკურად უკრაინელი იყო, მაგრამ ეროვნებით — რუსი; ცნობილი მსახიობი ო. ბასილაშვილი გვარის მიხედვით ეთნიკურად ქართველია, მაგრამ ეროვნებით — რუსი, დიდი ფრანგი მხედართმთავარი და იმპერატორი ნაპოლეონ ბონაპარტე ეთნიკურად კორსიკელი იყო, ეროვნებით კი ფრანგი და ა.შ.

ისტორიაში უმეტესად ისე ხდება, რომ მონათესავე ეთნოსები ერთ ერად იკვრებიან და ყალიბდებიან, მაგრამ არცთუ იშვიათად ისეც ხდება, რომ მონათესავე ეთნოსებს სხვადასხვა ერები შეუქმნიათ და პირიქით, გენეტიკურად სხვადასხვა წარმოშობის ეთნოსს, ზოგჯერ რასასაც კი ერთი ერისთვის დაუდვია სათავე.

ინტერესს მოკლებული არ უნდა იყოს მაქს ვებერის თვალსაზრისი. მისი განმარტებით, ეთნოსი ესაა *სუბიექტური რწმენით* გაერთიანებული ადამიანების ჯგუფი, რომელიც *დარწმუნებულია საერთო წარმომავლობაში* გარკვეული ფიზიკური მსგავსებისა, თუ საერთო ადათ-წესების გამო. თუ **ვებერის** გამონათქვამს ჩავუკვირდებით, ვნახავთ, რომ, ის ამბობს: *სუბიექტური რწმენა* და არა *ობიექტური სინამდვილე.* მართლაც, საერთო წარმომავლობის რწმენა ხშირ შემთხვევაში სწორედაც რწმენაა და არა რეალობა და ეს პროცესი სულაც არაა მიზეზ-შედეგობრივად ერთმანეთთან დაკავშირებული. ამით იმის თქმა გვინდა, რომ, თუ ეთნოსის ან ერის საფუძველში ერთი წარმომავლობის შესახებ ობიექტური ცოდნა დევს, მაშინ ერთი წარმოშობის ადამიანები დროთა განმავლობაში თითქოს ეთნოსად უნდა ჩამოყალიბდნენ.



**მაქს ვებერი**
1864-1920
გერმანელი სოციოლოგი, ისტორიკოსი, ეკონომისტი.

ზოგ შემთხვევაში ეს ასეც ხდება, მაგრამ საპირისპირო მოვლენასთან არცთუ იშვიათად გვაქვს საქმე: ჯერ ადამიანთა გარკვეული ჯგუფი ჩამოყალიბდება ეთნოსად ან ერად და მხოლოდ ამის შემდეგ უჩნდებათ საერთო წარმოშობის განცდა, რაც, ბუნებრივია, ხშირად სიმართლეს არ შეესაბამება და ილუზიურია.

ამის საუკეთესო მაგალითს ბოშები წარმოადგენენ. თავდაპირველად მიიჩნევდნენ, რომ ისინი არცთუ ახლო წარსულში ინდოეთის ერთი პროვინციიდან წამოვიდნენ და დროთა განმავლობაში მთელ მსოფლიოში გაიფანტნენ. ეს იყო საკუთრივ ბოშების თვალსაზრისი მათი საერთო წარმომავლობის შესახებ, რომელსაც არავინ ეჭვქვეშ არ აყენებდა. ამჟამად ფრიად საფუძვლიანი მოსაზრება გაჩნდა ბოშების სხვადასხვა ტერიტორიიდან წარმოშობის შესახებ. უნდა ითქვას, რომ ობიექტური ისტორიული რეალობის წარმოჩენას ბოშებში ერთიანობის განცდა სულაც არ შეურყევია. მართლაც, ისინი ხომ უკვე მრავალი საუკუნეა ერთ ეთნოსად ჩამოყალიბდნენ!

მსგავსი მაგალითის მოყვანა ჩვენი უახლესი ისტორიიდანაც შეიძლება. აფხაზები ენობრივად ჩრდილო კავკასიაში მცხოვრებ ადიღეურ-ჩერქეზულ ეთნოსს ენათესავებიან, რაც საქართველოს ამ კუთხეში გარკვეულ ისტორიულ ვითარებაში აფხაზურ-ადიღეური ტომების მიერ იქ მცხოვრები ადგილობრივი ქართული მოსახლეობის ასიმილირების შედეგად მოხდა.

ენობრივმა სიახლოვემ აფხაზებს ამ ჩრდილოკავკასიურ ეთნოსთან გენეტიკური ნათესაობის ილუზია შეუქმნა. ილუზიას ვამბობთ იმიტომ, რომ აფხაზების უდიდეს უმრავლესობას ქართული გვარები აქვთ, რაც მათი წინაპრების ეთნიკურად ქართულ წარმომავლობაზე მეტყველებს. მიუხედავად ამისა, ამ ქართული გვარებისა და, შესაბამისად, ეთნიკური წარმომავლობის აფხაზებს გენეტიკურად ადიღეურ-ჩერქეზული ეთნოსიდან წარმომავლობა სრულიად გულწრფელად სჯერათ.



**იულიან ბრომლეი**
1921-1990
რუსული წარმოშობის საბჭოთა ანთროპოგი

***იულიან ბრომლეის*** აზრით, ერი ადამიანთა ჯგუფია, რომლისთვისაც დამახასიათებელია მყარი საერთო კულტურული ღირებულებები, საერთო ტერიტორია, ენა და საერთო ისტორია, რომელიც ვითარდება სინქრონულად (სივრცეში) და დიაქრონულად (დროში).

*სახელმწიფო და ტერიტორია.* მართლაც, საერთო ტერიტორია ეთნოსის წარმოქმნისათვის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესია — ყველა ეთნოსს, ანუ ხალხს, თავისი განსახლების ისტორიული ტერიტორია აქვს. მაგრამ ერის წარმოქმნისათვის მარტო ტერიტორია როდია საკმარისი. ერი მხოლოდ სახელმწიფოსთან ერთად და სახელმწიფოში ყალიბდება, ვინაიდან სახელმწიფო ის დიდი ქვაბია, რომელიც თანდათან საუკუნეების განმავლობაში ერთ ერად „ხარშავს" მის შიგნით მცხოვრებ ეთნოსებს.

ამგვარად, ერთ სახელმწიფოდ ცხოვრება ერის წარმოქმნისათვის ფრიად მნიშვნელოვანი პირობაა, მაგრამ სახელმწიფო აღარ თამაშობს იმდენად გადამწყვეტ როლს ერის წარმოქმნის შემდგომ პერიოდში. ასეც ხდება, რომ ერთ სახელმწიფოში მცხოვრები ეთნოსები ერად ჩამოყალიბდებიან, ხოლო შემდეგ არასახარბიელო საგარეო თუ საშინაო ფაქტორების გავლენით, სახელმწიფო ცალკეულ ნაწილებად დაიშლება. ეს ეროვნულ ცნობიერებას უდავოდ ერთგვარ ზიანს აყენებს და ხშირად ერთიანი ეროვნული ცნობიერების რღვევის პროცესიც კი იწყება. მაგრამ, ვინაიდან ერი ეთნოსთან შედარებით ეთნიკურობის გრძნობის ბევრად უფრო მაღალი ხარისხის მატარებელია, მისი ცალკეული ნაწილები, თუნდაც მშობლიური გარემოდან შორს გადასახლების შემთხვევაშიც კი, ზოგადად, საოცარ მდგრადობას იჩენენ და სხვა ერებთან, თუ ეთნოსებთან ძნელად, ხანდახან რამდენიმე საუკუნეც კი არ ასიმილირდებიან.

ხანგრძლივად განცალკევებით ცხოვრების მიუხედავად, ერთიანი ეროვნულობის შენარჩუნების საუკეთესო

მაგალითს ებრაელები იძლევიან. ისინი ხომ, ბედის უკუღმართობის წყალობით, თითქმის ორი ათასი წელი მთელ მსოფლიოში იყვნენ გაფანტულნი და XX ს-ის შუა წლებამდე, ანუ ისრაელის სახელმწიფოს შექმნამდე ერთიანი ტერიტორია და სახელმწიფოებრიობა არ ჰქონდათ.

**ისრაელის სახელმწიფო** — 1948 წელს შეიქმნა.

მთელ მსოფლიოში გაფანტულობის მიუხედავად, დედამიწის სხვადასხვა კუთხეში მცხოვრებ ებრაელებს ეროვნული გრძნობა არათუ არ დაუკნინდათ, არამედ მათი ერად შეკრულობის ხარისხი დროთა განმავლობაში კიდევ უფრო განმტკიცდა. მართლაც, ისტორიის უძველეს, ანტიკურ პერიოდში, პალესტინაში ცხოვრებისას ებრაელები მრავალ ტომად იყოფოდნენ, რომლებსაც ერთმანეთში ყოველთვის თბილი და კეთილმეზობლური ურთიერთობები როდი ჰქონდათ. ქვეყნის სამხრეთ და ჩრდილოეთ ტომებს შორის დაპირისპირებამ ანტიკური ისტორიის გარკვეულ ეტაპზე ებრაელთა ერთიანი სახელმწიფოს დაშლა, დასუსტება და სხვა ხალხების მიერ მათი დაპყრობაც გამოიწვია. უსამშობლოდ დარჩენამ ებრაელებში ერთიანობისა და მთლიანობის გრძნობა მნიშვნელოვნად განამტკიცა. რატომ? იმიტომ, რომ, სანამ საკუთარ ქვეყანაში იყვნენ, ისინი განსხვავებულ ტომებს წარმოადგენდნენ, რომლებსაც ხანდახან განსხვავებული ინტერესებიც კი ჰქონდათ, როდესაც გარეთ სხვა სამყაროსთან მიმართებაში აღმოჩნდნენ — ყველანი უბრალოდ ებრაელებად იქცნენ.

დღეს არსებული ყველა ერი მრავალეთნოსური წარმონაქმნია, რომელთაგან ზოგი მონათესავე და ზოგიც არამონათესავე იყო, მაგალითად, საფრანგეთის ტერიტორიაზე უძველეს ხანაში კელტური წარმომავლობის გალები ცხოვრობდნენ. ძვ. წ. I ს-ის შუა წლებში გალია რომმა დაიმორჩილა და თავისი იმპერიის საზღვრებში შეიყვანა. ამას, საუკუნეთა განმავლობაში, გალიაში რომაელების ჩასახლება და გალების ლათინურ ენაზე გადასვლა მოჰყვა. ახ. წ. V ს-ში გალიაში გერმანული წარმომავლობის ეთნოსები შეიჭრნენ და დასახლდნენ. ასე დაიწყო ლათინურენოვანი გალების, რომლებსაც საკუთარი კელტურ-გალური ენა, როგორც ჩანს, იმ ხანისათვის უკვე დავიწყებული ჰქონდათ, სხვადასხვა გერმანულ ენაზე მოსაუბრე და გალების ტერიტორიაზე დასახლებული გერმანული წარმომავლობის ეთნოსებთან: ვესტგოთებთან, ბურგუნდებთან, ფრანკებთან შერწყმა. VI ს-ში საფრანგეთის ჩრდილოეთ ნაწილში ბრიტანეთის ნახევარკუნძულიდან ბრიტები გადმოსახლდნენ, კიდევ უფრო გვიან, VIII-IX სს-ში საფრანგეთის ჩრდილო-დასავლეთ ნაწილს აქ ზღვით მოსული სკანდინავიელი ნორმანები დაეუფლნენ. ყველა ამ ეთნოსების შერწყმის შედეგად დღევანდელი ფრანგები წარმოიშვნენ, რომლებსაც სახელწოდება *ფრანგი* გერმანული მოდგმის ფრანკთა ტომებმა მისცეს, ენამ კი — რომანულმა (ლათინურმა) გაიმარჯვა.

თუმცა, კელტურ, გერმანულ და სხვა ენებთან და ეთნოსებთან შერწყმამ საკუთრივ ლათინურიც ფრიად შეც-

**ინფილტრაცია** — (ლათ. in -ში და filtration „გაწურვა") გაჟონვა, შეღწევა, შეჭრა.

ვალა და ფრანგულის, ესპანურის, თუ იტალიურის სახით ჩვენ ვხედავთ, ფაქტობრივად, ხალხური ლათინურის ბუნებრივ გაგრძელებას. სანამ ერი ცოცხალია, მასში სხვადასხვა ეთნოსების შერწყმის, უფრო ზუსტად ***ინფილტრაციის*** პროცესი მუდამ მიმდინარეობს.

ანტიკურ ხანასა და შუა საუკუნეებში, ისევე როგორც ახალი ისტორიის მთელ სიგრძეზე, ეს ძირითადად დაპყრობის — ძალის გამოყენებით ხდებოდა. უახლესი ისტორიის პერიოდში, განსაკუთრებით კი XX ს-ის II ნახევრიდან მოყოლებული, აღნიშნული პროცესი უმთავრესად მშვიდობიანი გზით მიმდინარეობს. მაგ. თურქების მნიშვნელოვანი ნაწილი მეორე მსოფლიო ომის შემდეგ გერმანიაში თვით გერმანელების მიწვევით გადასახლდა, რათა ომის შემდგომი გერმანიის აღდგენაში მიეღო მონაწილეობა. დღესდღეობით თურქების რიცხვი გერმანიაში შვიდ-რვა მილიონს ითვლის. მათი უმრავლესობა ჯერ კვლავაც მშობლიურ თურქულს ფლობს, მაგრამ იმავდროულად გერმანელებთან ასიმილაციის პროცესიც მიმდინარეობს. მსგავს პროცესებთან გვაქვს საქმე საფრანგეთშიც. II მსოფლიო ომის შემდეგ საფრანგეთმა აფრიკაში თავისი კოლონიები თანდათანობით გაათავისუფლა და ყოფილი კოლონიური ქვეყნებიდან მოსახლეობას, მათი სურვილისამებრ, ყოფილ მეტროპოლიაში გადმოსახლების უფლება მისცა. ამან XX ს-ის 50-იანი წლებიდან მოყოლებული აფრიკის როგორც არაბულ-ისლამური ქვეყნებიდან: ალჟირი, ტუნისი, მაროკო, ისე საკუთრივ აფრიკული სახელმწიფოებიდან ასიათასობით არაბი-მუსლიმისა თუ აფრიკელის საფრანგეთში გადასახლება და საფრანგეთის მოქალაქეებად ქცევა განაპირობა. დღეს მათი რიცხვი საფრანგეთში ასევე მილიონებს ითვლის.

ბუნებრივია, რამდენიმე მილიონი თურქის გერმანელებთან, ისევე როგორც მილიონობით არაბისა თუ ზანგის ფრანგებთან ასიმილაცია, არცთუ შორეულ პერსპექტივაში ფრანგისა და გერმანელის ფიზიკურ ტიპს მნიშვნელოვნად შეცვლის და შესაძლოა გარკვეული ცვლილებები ფრანგულ და გერმანულ ენებშიც გამოიწვიოს.

ქართველი ერის წარმოქმნის პროცესიც მონათესავე და არამონათესავე ეთნოსების შერწყმით მიმდინარეობდა.

ოდესღაც მონათესავე ქართული ტომები ცხოვრობდნენ და სახელი მისცეს საქართველოს ისეთ მხარეებს, როგორიც: კახეთი, ფშავი, ხევსურეთი, თუშეთი, სვანეთი, სამეგრელო, გურია, მესხეთი, ჯავახეთი, აჭარა და საქართველოს სხვა ისტორიულ-გეოგრაფიული რეგიონებია. იყო ისეთი ქართული ტომებიც, რომელთა სახელებმა ჩვენამდე მხოლოდ წერილობითი წყაროების მეშვეობით მოაღწია: კოლები, კუხები, სანები, სანიგები, ჰენიოხები, მოსინიკები, ხალიბები, კლარჯები, ტაოელები და სხვ. იმავდროულად უძველესი დროიდან ქართველი ერის ფორმირებისა თუ განვითარების პროცესში მნიშვნელოვანი წვლილი ჩვენმა მეზობელმა კავკასი-

ურმა და არაკავკასიურმა ეთნოსებმაც შეიტანეს. კავკასიური ეთნოსებიდან სხვადასხვა დროს ქართველებში გაითქვიფა: ოსების, ჩეჩენ-ინგუშების, აფხაზების, ლეკების, ძველი ალბანელების, სომხების, აზერბაიჯანელების არცთუ მცირე ნაკადები. ასე რომ, გადაუჭარბებლად შეიძლება ითქვას, რომ ქართველები დღეს მთელი კავკასიური გენოფონდის მატარებლები ვართ.

გარდა კავკასიური ეთნოსებისა ქართველებში ასიმილირდნენ სხვადასხვა დროს საქართველოში ჩამოსახლებული ებრაელების, სპარსელების, არაბების, რუსების, ქურთების არცთუ მცირერიცხოვანი ჯგუფები.

ქართული წარმომავლობის ტომებმა, ისევე როგორც უკვე საკუთრივ ქართველებმა სხვა ერების ფორმირებაშიც მიიღეს მონაწილეობა, მაგალითად, ლაზები, რომლებიც მეგრულთან ახლო მდგომ კილოზე საუბრობენ, აქტიურად მონაწილეობდნენ თურქი ერის ფორმირებაში, იმ დროს, როდესაც ტომობრივად მეგრული წარმომავლობის მოსახლეობა ქართველი ერის ძირითად ბირთვს ქმნის.

XVII ს-დან დღემდე თურქი ერის ფორმირებაში აქტიურ მონაწილეობას იღებს ისტორიული სამხრეთ-დასავლეთი საქართველოს ეთნიკურად ქართული მოსახლეობა, რომელიც ოსმალთა მიერ ამ მხარის დაპყრობის შემდეგ, ოსმალეთის იმპერიის საზღვრებში მოექცა. საქართველოს სხვადასხვა რეგიონის, განსაკუთრებით კი კახეთში მცხოვრებმა ქართველებმა მნიშვნელოვანი როლი ითამაშეს თანამედროვე ირანელი ერის ფორმირებაშიც. მართლაც, XVII ს-ის I მეოთხედში სპარსეთის მბრძანებელმა შაჰ

აბასმა ერთ-ერთი ქართული სამეფოს — კახეთის ნახევარ მილიონზე მეტი ადამიანი სამშობლოდან აყარა და შორეულ სპარსეთში გადაასახლა. მიუხედავად იმისა, რომ 400 წლის განმავლობაში გადასახლებული ქართველების დიდი ნაწილი ირანელებში გაითქვიფა, დღესაც სპარსეთის ფერეიდანის მხარეში ცხოვრობენ იმ გადასახლებულთა შთამომავლები, რომლებსაც ქართველობის შეგნება და მშობლიური ენა დღემდე შენარჩუნებული აქვთ.



მუსლიმები საფრანგეთში



თურქები გერმანიაში



ლაზები თურქეთში



ფერეიდნელი ქართველები

*საერთო ენა.* ახლა ეთნოსისა, თუ ერის წარმოქმნა-არსებობისათვის ისეთ მნიშვნელოვან ფაქტორს მივადექით, როგორიც ენაა. რა თქმა უნდა, ენას ერის არსებობისათვის ტერიტორიაზე მეტი თუ არა ნაკლები როლი როდი ენიჭება, მაგრამ მისი მნიშვნელობაც არ უნდა შევაფასოთ გადაჭარბებით. ჯერ კიდევ უხსოვარ დროში ძვ. წ. VI-V სს-ში ბაბილონის ტყვეობის დროს ებრაელები, მონათესავე სემიტი არამეელების გავლენით, რომლებსაც მწიგნობრობასაც დაესესხნენ, თავიანთი მშობლიური ებრაულიდან არამეულ ენაზე გადავიდნენ, მაგრამ ამით ასურელები როდი გახდნენ. მრავალი საუკუნის შემდეგ, უკვე XIX ს-ის დასასრულს, როდესაც მსოფლიოს სხვადასხვა ქვეყანაში მიმოფანტულმა ებრაელებმა იერუსალიმში დაბრუნება დაიწყეს, ძველებრაული ენის აღდგენაც გადაწყდა. ძველებრაული იმ ხანისათვის, როგორც უკვე აღვნიშნეთ, დიდი ხნის მკვდარი იყო. ამ ენაზე დაწერილი იყო ბიბლია — ძველი აღთქმა და ამიტომაც ის მხოლოდ სასულიერო პირებმა იცოდნენ. ასეთ ვითარებაში ძველებრაული ენის რეანიმაცია მოხდა: სწორედ მის საფუძველზე შეიქმნა ივრითი — თანამედროვე ებრაული ენა, რომელიც, საუკუნეზე ცოტა მეტი ხნის წინ ხელოვნურად შექმნილი ენაა.

არცთუ შორეული წარსულიდან სხვა მსგავსი მაგალითების მოყვანაც შეიძლება. სულ რამდენიმე ათეული წლის წინ საქართველოს სამხრეთში, ქალაქ წალკასა და მის ირგვლივ XIX ს-ში თურქეთიდან გადმოსახლებული რამდენიმე ასეული ათასი ბერძენი ცხოვრობდა, ისინი თურქულად საუბრობდნენ და სრულიად არ იცოდნენ ბერძნული. ღიმილის მომგვრელია, მაგრამ ფაქტია, რომ თბილისის სახელმწიფო უნივერსიტეტის თურქოლოგიის ფაკულტეტის სტუდენტები ტერიტორიული სიახლოვისა და მოხერხებულობის გამო, თურქულში პრაქტიკის გასავლელად, ზაფხულობით წალკაში მცხოვრებ ბერძნებთან ჩადიოდნენ. თურქულად მეტყველების მიუხედავად, ბერძნებს თავიანთი ეროვნული თვითშეგნება სულაც არ დაუკარგავთ და, როცა შესაძლებლობა დაუდგათ, საბჭოთა კავშირის დაშლის შემდეგ, თავიანთ ისტორიულ სამშობლოში გადასახლდნენ და მშობლიური ენაც დაიბრუნეს.

დღევანდელ მსოფლიოს თუ გადავხედავთ, დავინახავთ, რომ არის შემთხვევები, როდესაც სხვადასხვა ენაზე მოსაუბრე ხალხი ერთ ერს ქმნის (მაგალითად, შვეიცარიელები, კანადელები).

პირიქითაც, არაერთი შემთხვევა ვიცით, რომ ერთ ენაზე მოსაუბრე ხალხი სხვადასხვა ერს წარმოადგენს (მაგალითად, ინგლისელები და ამერიკელები, ესპანელები და ესპანურენოვანი სამხრეთ ამერიკის ხალხები, გერმანელები და ავსტრიელები, სერბები, ბოსნიელები და ხორვატები...). ამგვარად, ენაც არ ყოფილა ერად ჩამოყალიბებაში გადამწყვეტი.

ადამიანის კულტურული ღირებულებების ჩამოყალიბებაში, მათ მსოფლაღქმაში უდიდეს როლს რელიგია თამაშობს.

შუა საუკუნეებში და ზოგან დღესაც რელიგია ეთნიკურ კუთვნილებასაც კი განსაზღვრავდა და განსაზღვრავს. მაგალითად, ებრაელობა ეთნიკურ, ანუ გენეტიკურ ებრაელობას სულაც არ ნიშნავს. ებრაელია ყველა, ვინც იუდაურ, ანუ ებრაულ სარწმუნოებას იღებს. ამიტომ ებრაელები სრულიად სხვადასხვა რასის წარმომადგენლებიც შეიძლება იყვნენ.

შუა საუკუნეებში საქართველოშიც რელიგიის შეცვლა, ეროვნულობის შეცვლის ტოლფასი იყო. თუ ქართველი მონოფიზიტობაზე გადავიდოდა, მას სომეხს უწოდებდნენ, ისლამის ამღიარებელ ქართველს — „თათარს“, ხოლო კათოლიკობაზე გადასულს „ფრანგს“ ეძახდნენ.

მართლაც, საერთო რელიგია ერისათვის ძალიან მნიშვნელოვანი ფაქტორია, მაგრამ არც ესაა გადამწყვეტი. რა თქმა უნდა, ძალზე ხშირად რელიგიები თიშავენ მონათესავე და ერთ ენაზე მოლაპარაკე ეთნოსებს (მაგალითად, მართლმადიდებელი სერბები, კათოლიკე ხორვატები და მუსლიმი ბოსნიელები), მაგრამ არა ერებს. თუ ხალხი, ანუ ეთნოსი უკვე ერადაა ჩამოყალიბებული, მაშინ მისი ცალკეული ნაწილების მიერ სხვადასხვა ისტორიულ ვითარებაში სხვადასხვა აღმსარებლობაზე გადასვლა, ეროვნულობის განცდას დიდ ზიანს ვერ მიაყენებს. მაგალითად, არსებობენ: კათოლიკე და პროტესტანტი გერმანელები, ამერიკელები, ინგლისელები. ქართველების უმეტესობა მართლმადიდებელი ქრისტიანები ვართ, მაგრამ არიან მუსლიმი, კათოლიკე ქართველებიც.

კულტურის ერთობა, საერთო ტრადიციები ერის არსებობის აუცილებელი პირობაა, მაგრამ რა უნდა ვიგულისხმოთ ამ ტერმინების ქვეშ? ხშირად ერთი ვრცელი რეგიონის, მაგალითად, დასავლეთ ევროპის, შუა აზიის, ბალტიისპირეთის, კავკასიის და ა.შ. ცალკეულ ქვეყნებს კულტურასა და ტრადიციებში ბევრი რამ აქვთ საერთო, მაგრამ ამის მიუხედავად, ეს რეგიონები სხვადასხვა ერებითაა დასახლებული.

საერთო ეკონომიკური ცხოვრებისა და უკეთესი მომავლისაკენ საერთო სწრაფვის გარეშე ძნელია ერის წარმოდგენა, მაგრამ არც ეს ყოფილა გადამწყვეტი. ფრანგ ებრაელს ეკონომიკური ერთობა აქვს ფრანგთან, ქართველ ებრაელს — ქართველობასთან, მაგრამ, ამის მიუხედავად, ისინი, პირველ რიგში, ებრაელები არიან.

ასე რომ, ზემოჩამოთვლილი ნიშან-თვისებებიდან არც ცალ-ცალკე და არც ყველა ერთად აღებული კიდევ არაა საკმარისი ერის წარმოქმნა-არსებობისთვის. ერის ცნების განმარტების ასეთი სირთულის გამოა, რომ დღესაც მეცნიერები ვერ შეთანხმებულან ამ საკითხში. ერთი რამ კი

ცხადია — მთავარია ეროვნული თვითშეგნება, ანუ საკუთარი თავის გარკვეული ერისადმი კუთვნილების მყარი გრძნობა. სანამ ცალკეული ადამიანი მიიჩნევს თავს ქართველად, რუსად, ფრანგად, სომეხად, ის იმ ერის წარმომადგენელია.

ამჟამად დედამიწაზე ხალხების რიცხვი რამდენიმე ათასს აჭარბებს. ზოგიერთი ერი ასობით მილიონი ადამიანისაგან შედგება, ჩინელები მილიარდს აღემატებიან, ზოგი კი სულ რამდენიმე ათეულ ათას კაცს მოითვლის. დღეს არსებული ხალხების უმეტესობა, როგორც უკვე აღვნიშნეთ, ერად შედარებით გვიან ჩამოყალიბდა, მაგალითად, ინგლისელები, ფრანგები, გერმანელები, იტალიელები, ესპანელები; კიდევ უფრო გვიან ჩამოყალიბდნენ ერებად სამხრეთ და ჩრდილოეთ ამერიკაში დღეს მოსახლე ერები: ამერიკელები, მექსიკელები, ბრაზილიელები, კანადელები, ისევე როგორც ავსტრალიელები, ახალზელანდიელები. ჩვენ მეზობლებს შორის შედარებით ახლო წარსულში ჩამოყალიბდნენ ერებად რუსები, აზერბაიჯანელები, თურქები.

ბერძენი, ქართველი, სომეხი, ჩინელი და სპარსელი ერის არსებობას ბევრად ხანგრძლივი ისტორია აქვს.

ერი არ წარმოიქმნება ერთხელ და სამუდამოდ. ის ცოცხალი ორგანიზმია. სანამ ერი არსებობს და ცოცხლობს, მისი განვითარება უწყვეტად, შეუჩერებლად გრძელდება: მის შემადგენლობაში ახალ-ახალი ეროვნული ჯგუფები, თუ ეთნოსები შედიან. ცვლილებას განიცდის ერის გარეგნული იერი, ტრადიციები, ხანდახან რელიგია, ფასეულობებიც კი. ვითარდება და იცვლება ეროვნული კულტურა. ამიტომ, ჩვენი აზრით, ერების განვითარების ეტაპები ისტორიული პერიოდების მიხედვით უნდა განვასხვავოთ, მაგალითად, ანტიკური პერიოდის ბერძნები, შუა საუკუნეების ბერძნები, ახალი და უახლესი ისტორიის პერიოდის ბერძნები და ა. შ.

როგორც ადამიანები განსხვავდებიან ერთმანეთისაგან, ერებსაც თავიანთი ინდივიდუალობა, ეროვნული სული, თავისი განუმეორებლობა ახასიათებთ. ეროვნული სული ყველაფერში ვლინდება, მაგ.; მუსიკაში, არქიტექტურაში, წარმოიდგინეთ, გემოვნებაშიც კი. ეს ნაკლებად შესამჩნევია ქვეყნის შიგნით — ბუნებრივია, ხუთ მილიონ ქართველს ერთი გემოვნება არა გვაქვს: ზოგს წითელი ფერი მოსწონს და ზოგს ცისფერი, ზოგს ტეხილი კუთხური ფორმები და ზოგს მრგვალი და რბილი, მაგრამ, როდესაც სომხეთში, რუსეთში ან საფრანგეთში ჩავალთ, მაშინ ვხვდებით, რომ ქართველებს განსხვავებული გემოვნება გვაქვს და ეს თვალში საცემია: სხვანაირ სახლებს ვაშენებთ, სხვანაირი მანქანები მოგვწონს, ქალაქის ფერი და იქ მცხოვრები ადამიანების ტანსაცმლის ფერიც განსხვავებულია, განსხვავებულია კერძებიც, რაც პირის გემოს განსხვავებულობაზე მიუთითებს და სხვ. მიუხედავად იმისა, რომ ეროვნული სული კონკრეტულ და მატერიალიზებულ ფასეულობებში ვლინდება, მაგალითად, ეროვნული სამზარეულო, არქიტექ-

ტურა, ტრადიციები, ის მაინც მოუხელთებელი და ხელ-შეუვლებია.

არა ენა, არა ტერიტორია, ეკონომიკა, რელიგია, არამედ სწორედ ეროვნული სულია, რაც ერს ქმნის და ადუღაბებს.

*როგორ იბადება-იქმნება, როგორ იცვლება და ვითარდება ეროვნული სული? რა კანონზომიერებებს ექვემდებარება ეს განვითარება?*

ამ კითხვებზე თანამედროვე ეტაპზე მეცნიერული პასუხის გაცემა შეუძლებელია.

ყოველ ერს თავისი ხასიათის თვისებები აქვს. ეროვნული ხასიათი იმდენად მრავალფეროვანი და რთული ფენომენია, რომ, ცალკეული ადამიანის ხასიათისაგან განსხვავებით, ის არ შეიძლება იყოს ცუდი და კარგი. ასევე არ არსებობენ კარგი და ცუდი ერები. ეროვნული ხასიათის თავისებურებები, უპირველეს ყოვლისა, ტრადიციებსა და ხელოვნებაში ვლინდება, რაც თითოეული ერის კულტურას თავის განუმეორებლობას ანიჭებს.

დღევანდელი მსოფლიო ძალიან გახსნილი, მობილური — მოძრავია. თვითმფრინავებმა, სწრაფმა ავტომანქანებმა ადამიანებისთვის მსოფლიოს ნებისმიერი წერტილი იოლად ხელმისაწვდომი გახადა. კომპიუტერის, ელ-ფოსტის, ფაქსის და ინტერნეტის მეშვეობით ყველანაირი ინფორმაცია დედამიწის ნებიმიერი წერტილიდან იოლად ვრცელდება. დღეს ჩვეულებრივი ამბავია, რომ ქართველი ახალგაზრდები, სხვა ქვეყნების ახალგაზრდების მსგავსად, მსოფლიოს სხვადასხვა კუთხეში მიდიან სასწავლებლად და სამუშაოდ. ეს ნორმალური და სასურველი პროცესია. საერთოდ, დედამიწაზე ცხოვრების ტემპი არნახულად დაჩქარდა. ძველად ენაში და საზოგადოების ცხოვრებაში რაიმე ცვლილებას ასეულობით წელი სჭირდებოდა. დღეს ენები და ხალხები აქტიური კონტაქტების წყალობით სწრაფად ვითარდებიან. სხვა ენებისა და ხალხების მსგავსად, დროის მოთხოვნილებების შესაბამისად ვითარდება ქართული საზოგადოება, მისი აზროვნება, კულტურა, ვითარდება და მდიდრდება უძველესი ქართული ენა. ზოგი ფიქრობს, რომ მცირერიცხოვანი ხალხების თვითმყოფადობის შენარჩუნებისა-



**_ფრაუენკირხე_ — ღვთისმშობლის ეკლესია, ყველაზე დიდი პროტესტანტული ეკლესია ევროპაში**

გერმანია, დრეზდენი XVIII ს.



**ეჩმიაძინის სომხეთის საკათალიკოსო ტაძარი**

**სომხეთი, ქ. ვაღარშაპატი, XVII ს.**



**მეჰმედ II ფათიჰის-ის მეჩეთი**

**თურქეთი, სტამბოლი, XV ს.**



**სინაგოგა, ბუდაპეშტი**

**უნგრეთი, XIX ს.**

თვის აუცილებელია მისი სხვა ხალხებისგან იზოლაცია/ გამოყოფა. ეს შეუძლებელია და თანაც ძალზე საშიში. ისტორიის გამოცდილებამ აჩვენა, რომ მსოფლიოს მოწინავე ხალხებისაგან გამიჯვნას მხოლოდ ჩამორჩენა და გადაშენება მოაქვს. ყოველი ერის გადარჩენის ერთადერთი გზაა ფეხი აუწყოს ეპოქის მოთხოვნებს.

# რელიგიური აზრის განვითარება

# II თავი

რელიგიური სისტემების წარმოქმნასა და განვითარებას *რელიგიის ისტორია* შეისწავლის.

თავდაპირველად, ადამიანის რწმენა-წარმოდგენები შედარებით მარტივ სახეს ატარებდა. რწმენა-წარმოდგენებს, რომლებიც ადამიანთა საზოგადოებას თავისი განვითარების პირველყოფილ, პრიმიტიულ დონეზე ახასიათებდა მეცნიერები: ანიმიზმს, ტოტემიზმს, ფეტიშიზმსა და მაგიას უწოდებენ.

*ანიმიზმი* უსულო სამყაროს გასულიერებას ნიშნავს. პირველყოფილ ადამიანს ეგონა, რომ მთა, ქვა, ხე, წყალი, მდინარე და ა.შ. ისევე სულიერი იყო, როგორც საკუთრივ თვითონ. ეს ადამიანის რელიგიური წარმოდგენების ბავშვობის ხანაა. მართლაც, ალბათ გინახავთ პატარა ბავშვი, რომელიც ტირის, ვინაიდან სკამს, კარადას, იატაკს და ა.შ. სხეულის რაღაც ნაწილი მიარტყა და ეტკინა. თქვენ იმ კარადას, ან სკამს და ა.შ. თუ „გალახავთ“, ბავშვი დამშვიდდება, ვინაიდან მას ჰგონია, რომ ის, რამაც ტკივილი მიაყენა, დაისაჯა და სამაგიერო მიეზღო. ეს იმიტომ, რომ ამ ასაკში ბავშვს მის ირგვლივ უსულო საგნები საკუთარი თავის ანალოგიით, სულიერად მიაჩნია. ანიმიზმის ხანიდან მოდის ზღაპრებში სხვადასხვა ბოროტი და კეთილი სულებით დასახლებული მთები, ხეები და მდინარეები.

**რელიგია** ადამიანთა ერთიან მწყობრ სისტემაში მოქცეული რწმენა-წარმოდგენებია.

*ტოტემიზმი* ცხოველთა და მცენარეთა თაყვანისცემას გულისხმობს. ისტორიის განვითარების პირველყოფილ ხანაში ცალკეულ გვარს და ტომს თავისი სათაყვანო ცხოველი

## რატომ ომობდნენ ერთმანეთში ელინები და სპარსელები — აზიელები და ევროპელები — დასავლეთელები და აღმოსავლეთელები?

„არ უნდა იქნეს დავიწყებული ყველა სხვა და განსაკუთრებით კი ის მიზეზი, რისი გულისათვისაც ებრძოდნენ ელინები და ბარბაროსები ერთმანეთს.

სპარსთა ისტორიკოსები ამბობენ, რომ ფინიკიელები იყვნენ ელინთა და სპარსთა მტრობის მიზეზნი, რადგანაც ... [მათ] შორეული ნაოსნობა მოაწყვეს, ... მოვიდნენ ... არგოსში (საბერძნეთის ქალაქი)... [და] მოიტაცეს მეფის ასული იო... და პირველი უსამართლობაც ასე დაიწყო. სპარსელები ამბობენ, რომ ამის შემდეგ ზოგიერთი ელინთაგან (ბერძენთაგან) მოვიდნენ ფინიკიის ტიროსში (ქალაქი ფინიკიაში) და მოიტაცეს მეფის ასული ევროპე. ... ეს იყო სამაგიეროს მიზღვა _ თანაბრად თანაბრისათვის. ამის შემდეგ ელინებმა უსამართლობა მეორედ ჩაიდინეს გრძელი ხომალდით მისცურეს აია-კოლხიდაში, მდინარე ფასისთან და იქ... მოიტაცეს მეფის ასული მედეა. კოლხთა მეფემ გაგზავნა ელადაში მოციქული, რომ მოეთხოვა სამართალი მოტაცებისათვის და უკან გამოეთხოვა ასული. ხოლო ელინებმა უპასუხეს, რომ არც ამათ უგიათ პასუხი მათ წინაშე არგოსელი იოს მოტაცებისათვის და ამიტომ არც თვითონ აპირებენ, რომ მისცენ მათ რაიმე... ამბობენ, რომ მეორე თაობაში ამის შემდეგ ალექსანდრემ, პრიამოსის ძემ (ტროას მეფის ძე)... მოიტაცა ელენე (საბერძნეთიდან). ხოლო ელინებმა... უკან გამოითხოვეს ელენე და მოითხოვეს პასუხი მოტაცებისათვის. ხოლო ტროელებმა თავი იმართლეს იმით, რომ შეახსენეს ელინებს მედეას მოტაცება, როდესაც ელინებმა არც პასუხი აგეს და არც ქალი დააბრუნეს... აქამდე მათ შორის იყო თითო ქალის მოტაცება, ხოლო ამიერიდან ელინებმა დიდი დანაშაული ჩაიდინეს, რადგან მათ პირველებმა დაიწყეს ლაშქრობა აზიაში (იგულისხმება ომი ტროას წინააღმდეგ), მასზე უწინ ვიდრე აზიელებმა ევროპაში. ამის მერე მუდამ ისეა მიჩნეული, რომ ელინები სპარსელების მტრები არიან. სპარსელები აზიასა და იქ მცხოვრებ ბარბაროს ტომებს თავისიანებად მიიჩნევენ, ხოლო ევროპასა და ელინთა ტომს კი ემიჯნებიან“.

*ჰეროდოტე, ისტორია*

ჰყავდა, რომელზედაც აკრძალული იყო ნადირობა, ვინაიდან ისინი იმ გვარისა, თუ ტომისათვის სათავის მიმცემ წინაპრებად და, შესაბამისად, „მფარველებად“ მიაჩნდათ. ასეთ ცხოველებს „ტოტემური ცხოველები“ ეწოდებათ. მაგალითად, ავსტრალიაში ზოგიერთი ადგილობრივი ტომებისთვის, ტოტემური ცხოველი იყო კენგურუ.

ტოტემიზმის ნაირსახეობას ხის თაყვანისცემა წარმოადგენს. ჩვენში გავრცელებული ნატვრის ხეებიც, რომლებსაც საგანგებოდ ჭინჭებით რთავენ, რათა ხემ მისი ჭინჭით შემამკობელის სურვილები აასრულოს, უძველესი ანიმისტური რწმენა-წარმოდგენის ლამაზი გადმონაშთია. ხე პრიმიტიული ადამიანის წარმოდგენაში სამყაროს მიკრომოდელს წარმოადგენდა: ტოტები ზესკნელთან, ანუ ცასთან იგივდებოდა, ხის ბოძი, ანუ შუა ტანი — შუასკნელთან, იგივე დედამიწის ზედაპირთან, ხოლო ფესვები ქვესკნელთან, ანუ მიწისქვეშეთთან. ასე რომ ხე, ძველი ადამიანის წარმოსახვაში, უნივერსს — სამყაროს განასახიერებდა.

**ფეტიში** — პორტუგალიური სიტყვა fetico-დან მოდის, რაც ჯადოქრობასა და ამულეტს ნიშნავს.

**ფეტიშიზმი** უძველესი, წარმართული რელიგიის ერთ-ერთი ნაირსახეობაა და ამა თუ იმ უსულო საგნებისადმი განსაკუთრებული ძალის მინიჭებასა და მის გაღმერთებას ნიშნავს. ყველაზე უფრო გავრცელებული ფეტიშები იყო სხვადასხვა ამულეტები, იგივე თილისმები და ა.შ.

*მაგია.* ასე უწოდებენ მეცნიერები პრიმიტიულ რელიგიურ წარმოდგენებს, რომელთა არსი მდგომარეობს რწმენაში, რომ სხვადასხვა სახის შელოცვებს, ან შელოცვილ საგნებს ადამიანის დაცვა ან ზიანის მიყენება შეუძლიათ. უხსოვარ დროში ასე გაჩნდა სხვადასხვა შელოცვები და მისამღერები, რომლებიც ვითომდა ადამიანს ავი თვალისაგან იცავდა, ავადმყოფობებს კი კურნავდნენ. მაგია, იგივე ჯადო და ჯადოქრები, ანუ ადამიანები, რომლებიც მაგიურ რიტუალებს ასრულებენ, დღესაც მრავლადაა და არა მხოლოდ პრიმიტიულ ხალხებში.

ადამიანთა საზოგადოების განვითარებასთან ერთად ეს რწმენა-წარმოდგენები გართულდა და წარმართულ პანთეონებად ჩამოყალიბდა. მიწათმოქმედი ხალხების რწმენა-წარმოდგენები მიწათმოქმედების, მომთაბერე-მესაქონლე ხალხებისა კი — მესაქონლეობის წარმატებისათვის საჭირო ბუნების მოვლენებსა და სეზონურ ცვლილებებს დაუკავშირდა. იმ ხანის ადამიანები თაყვანს სცემდნენ ბუნების ძალებს და მრავალრიცხოვან ღვთაებებს, რომელთა ქვის, თიხისა თუ ლითონისაგან გამოძერწილ მცირე ზომის გამოსახულებებს სახლებში კერიასთან, დიდი ზომის ქანდაკებებს კი ქალაქის ცენტრალურ მოედნებზე თუ საგანგებოდ მათ სახელზე აგებულ ტაძრებში დგამდნენ. ასეთ რელიგიას პოლითეიზმი, ანუ მრავალღმერთიანობა ეწოდება. მოგვიანებით, ძველმა ხალხებმა თავიანთი ღმერთები ციურ სხეულებს მზეს, მთვარეს, პლანეტებს და ა.შ. დაუკავშირეს. რწმენა-წარმოდგენების ასეთ სისტემას

მეცნიერები ასტრალურ პანთეონს (ციური სხეულთა თაყვანისცემა) უწოდებენ. მაგალითად, ძველი შუამდინარული ქალღმერთი იშთარი ცისკრის ვარსკვლავს განასახიერებდა, ბერძნებთან ცისკრის ვარსკვლავი — აფროდიტე, რომაელებთან — ვენერა, ქართულ წარმართულ **პანთეონში** კი დალი იყო. წარმართული ღვთაებები ბუნების სხვადასხვა მოვლენებს იწვევდნენ: ქარს, ჭექა-ქუხილს, წვიმას და ა.შ. მათ ადამიანში სხვადასხვა გრძნობების: ეჭვიანობა, სიძულვილი, სიყვარული და ა.შ. აღძვრაც შეეძლოთ. წარმართული ღვთაებები ადამიანურ თვისებებს ატარებდნენ: ეშინოდათ, უყვარდათ, ეჯავრებოდათ, იტყუებოდნენ, თვალთმაქცობდნენ, ქორწინდებოდნენ, შვილებს აჩენდნენ და სხვ. ადამიანებისაგან ისინი მხოლოდ უკვდავებით განსხვავდებოდნენ. წარმართული ღვთაებების გულის მოსაგებად უძველესი ადამიანები ამ ღვთაებებს შინაურ ცხოველებს და ბავშვებსაც კი სწირავდნენ მსხვერპლად.

უძველესი ხალხების: შუმერების, ეგვიპტელების, ასურელების, ინდოელების, ბერძნების, რომაელების და ა.შ. წარმართული პანთეონის შესახებ ცნობები ჩვენამდე მოღწეულმა თქმულებებმა, ლიტერატურულმა, ისტორიულმა თუ თეოგონიური ხასიათის თხზულებებმა, ისევე, როგორც არქეოლოგიური გათხრების შედეგად აღმოჩენილმა ყოფითმა ნივთებმა, ხელოვნების ნიმუშებმა, სამარხებმა, თუ საკულტო ნაგებობების ნაშთებმა შემოგვინახა.

ძველი ბერძნების რწმენით, ღმერთები საბერძნეთის ყველაზე მაღალ მთაზე — ოლიმპოზე ცხოვრობდნენ. მთავარი ღმერთი იყო ზევსი, რომელიც იქ თავის დიდ ოჯახთან, და-ძმებთან, ცოლთან და მრავალრიცხოვან შვილებთან ერთად სახლობდა.

კიდევ უფრო მოგვიანებით, ადამიანთა რწმენაწარმოდგენები წერილობით, საღვთო წიგნების სახით გაფორმდა და რთულ რელიგიურ-ფილოსოფიურ სისტემებად ჩამოყალიბდა. იმ რელიგიებს, რომლებსაც მილიონობით ადამიანი მისდევს, მსოფლიო რელიგიები ეწოდება. ისინი მრავალი საუკუნის წინათ წარმოიშვა.

**ამულეტი**, იგივე **თილისმა —** მაგიური საგანი, რომელსაც მიაწერდნენ მაგიურ ძალას და რომელიც მის მფლობელს „ავი თვალისგან“ იცავდა.

***პანთეონი*** ორი ბერძნული სიტვის — „პან“ — ყველა, „თეოს“ — ღმერთი შეერთების გზითაა მიღებული და **პოლითეისტურ**, ანუ მრავალღმერთიან რელიგიაში ამა თუ იმ სარწმუნოების ღმერთების ერთობლიობას აღნიშნავს.

ამჟამად *პანთეონი* გამოჩენილ ადამიანთა სასაფლაოსაც ეწოდება.

## ძველი ეგვიპტური ღვთაებები — ოსირისი და ისიდას ამბავი

მითის თანახმად, ოსირისი დედამიწის ღმერთის ღების და ცის ქალღმერთის ნუტის შვილი იყო. ისიდა ოსირისის და, იმავდროულად მისი მეუღლე იყო. ოსირისმა, ლეგენდის თანახმად, მამისგან მემკვიდრეობით ეგვიპტის სამეფო მიიღო, რომელსაც ის ბრძნულად და სამართლიანად განაგებდა. სეთმა, ოსირისისა და ისიდას ძმამ და უდაბნოს ღმერთმა ოსირისი შურიანობის გამო მოკლა და მისი გვამი მდინარე ნილოსში ჩააგდო. ისიდამ ქმრის გვამი მოძებნა, მაგრამ სეთმა გვამი მოიპარა, 40 ნაწილად დაჭრა და ეს ნაწილები მთელს ეგვიპტეში მიმოფანტა. ისიდამ დიდი ხნის ძებნის შემდეგ, ოსირისის გვამის ნაწილები შეაგროვა და მაგიური შელოცვით ქმარი გააცოცხლა. ლეგენდას ოსირისსა და ისიდაზე ბუნების ყოველწლიური განახლება უდევს საფუძვლად, რომელიც თითქოსდა კვდებოდა (ფერს იცვლის) და კვლავაც ცოცხლდება. ძველ ეგვიპტეში ოსირისი მარცვლეულის, მეღვინეობის ღმერთად, მიცვალებულთა მფარველად და მსაჯულად ითვლებოდა. ისიდა ძველ ეგვიპტელთა რწმენა-წარმოდგენების მიხედვით ნაყოფიერების, ცის, ქარის და წყლის ქალღმერთი იყო. ის აგრეთვე ცოლქმრული ერთგულების და დედობრივი სიყვარულის განსახიერებად ითვლებოდა. ძველი ეგვიპტელები ისიდას ჯადოსნობის, მიცვალებულთა და ზღვაოსნების მფარველადაც მიიჩნევდნენ. ძველი ეგვიპტელები ისიდას ეგვიპტის მითიურ დედოფლად და ფარაონის ღვთაებრივ დედად თვლიდნენ.

## ღმერთები ანტიკური ადამიანის წარმოდგენით

(ღმერთები თათბირობენ, თუ როგორ უშველონ არგონავტებს)
„...ისხდნენ მალულად ჩვენი გმირები (რედ. საუბარია არგონავტებზე),
დიდხანს ყველასგან შეუმჩნეველნი, ლერწმის ჭაობში მიყუჩებულნი,
და ბოლოს მაინც იხილეს მაღლით მხოლოდ ჰერამ და გმირთა მფარველმა
დიდმა ათენა პალასმა ნახეს. მყისვე განშორდნენ ნეტართა კრებულს,
ზევსის ტახტიდან განმარტოებით წყნარ თალამონში იწყეს თათბირი,
რა რიგ ვუშველოთ არგონავტებსო.
პირველად ჰერამ ჰკითხა ათენას გამოსაცდელად : „ზევსის ასულო!
ჯერ შენ განსაჯე, რა გზას დავადგეთ? იქნება ხერხი სჯობდეს ღონესა,
რომ ხიმანდრული ფანდით დასტყუონ აიეტ მეფეს ოქროს საწმისი,
სიტყვით მოთაფლონ, მოინადირონ კოლხთა სასტიკი მბრძანებლის გული?
თუმცა ბუნებით არის გოროზი, მაგრამ ვიხმაროთ ყოველი ღონე“.
ფიცხლივ მიუგო ათენამ ჰერას: „შენ მეკითხები დაბეჯითებით
სწორედ იმ საქმეს, რაც ჩემს გონებას დაუფლებია დიდი ხანია.
დაკარგული მაქვს სულის სიმშვიდე, ბევრი ვიფიქრე, მაგრამ დრო გადის
და ვერაფერი ვერ მოვიგონე — ვერც ფანდი რამე, ვერც სხვა რაიმე
შესაფერისი ღინისძიება, რომ დავეხმაროთ სანუკვარ გმირებს“.
თქვა და დახარა თავი ათენამ, ჰერამაც მიწას მიაპყრო მზერა,
მაგრამ ანაზდად ზევსის მეუღლემ ასწია თავი, ინება სიტყვა:
„მოდი, ვესტუმროთ ცბიერ კიპრიდას! (რედ. იგივე აფროდიტე)
ვთხოვოთ: თუ შვილი უსრულებს
ნებას, მას დაავალოს და ჩააგონოს, რომ გრძნეულ ასულს აიეტისას,
ჯადოქრობაში ეგზომ გამოცდილს, სტყორცნოს ისარი სიყვარულისა
და იაზონის ტრფობით აუნთოს ტურფა მედეას უმანკო გული.
აი, მაშინ კი მე იმედი მაქვს, შეყვარებული ქალის წყალობით
არგონავტები ყველა სიძნელეს გადალახავენ და იაზონი
ქალის შეწევნით შესძლებს საწმისი მშობელ ელადას დაუსაკუთროს“.
ასე თქვა ჰერამ და მოიწონა ათენამ მისი ბრძნული თათბირი.
ახლა თავის მხრივ თავაზიანი და მეგობრული სიტყვით მიმართა:
„ხომ იცი, ჰერა, ისე მშვა ზევსმა, რომ ვერ დამსერა ეროსმა ისრით,
არ ვიცი გემო სიყვარულისა, არ განმიცდია ღელვა ვნებათა,
მაგრამ შენ რაკი ეგ აზრი გხიბლავს: მეც გამოგყვები აფროდიტესთან,
სიამოვნებით დაგიჭერ მხარსა, ოღონდ შენ თვითონ ეტყვი კიპრიდას“.
თქვა ეს ათენამ და ქალღმერთები ფიცხლავ მივიდნენ დიდ სასახლესთან,
რაც აუშენა მოსასვენებლად კიპრიდას მისმა კოჭლმა მეუღლემ
მაშინ, როდესაც თანამეცხედრედ უბოძა ზევსმა ასული ხელთა...

*ბერძენი პოეტის აპოლონიოს როდოსელის (ძვ. წ. III ს.)*
*პოემა — „არგონავტიკა“*

რელიგიებს შორის უნდა დასახელდეს ინდუიზმი (ინდოეთში), ბუდიზმი (ჩინეთში, იაპონიაში, სამხრეთ-აღმოსავლეთ აზიის ქვეყნებში), კონფუციანიზმი (ჩინეთში), იუდაიზმი (ებრაელებში), ისლამი (აზიისა და აფრიკის მრავალ ქვეყანაში).

მსოფლიო რელიგიებს ფილოსოფიურ შინაარსობრივი კუთხით **თეოლოგები**, ანუ ღვთისმეტყველები სწავლობენ. ძველი და თანამედროვე რელიგიების წარმოშობა-განვითარებას და მის ცალკეულ მიმდინარეობებს რელიგიის ისტორია შეისწავლის.

**თეოლოგია.** ძველი ბერძნული სიტყვების *თეოს* (ღმერთი) და *ლოგოს* (სიტყვა) შეერთების გზითაა მიღებული და ღვთისმეტყველებას ნიშნავს.

**მაზდეანობა.** ძველი სპარსელები ცეცხლთაყვანისცემლები იყვნენ. ამ სარწმუნოებას სამყარო ნათელი და ბოროტი ძალების ბრძოლის ასპარეზად წარმოედგინა. კეთილ ძალებს შვიდი აჰურა, ანუ შვიდი კეთილი, ნათელი სული წარმოადგენდა, მათ მუდმივი ცეცხლისა და კაშკაშა სინათლის განსახიერება უმაღლესი ღმერთი აჰურამაზდა ედგა სათავეში, რომელიც ბოროტ დაევებს ებრძოდა. ამ დაევებიდან მოდიან ქართული ზღაპრების დევებიც. აჰურამაზდას სახელიდან წარმოსდგა ამ სარწმუნოების სახელწოდება — მაზდეანობა. მის დამაარსებლად ძვ. წ. I ათასწლეულის I ნახევარში მცხოვრები ზოროასტრი ითვლება. ამიტომ მაზდეანობას ზოროასტრიზმიც ეწოდება, მაზდეანთა წმინდა წიგნს კი — ავესტა.



ძველი შუმერული, შემდგომში — ბაბილონის მთავარი ღვთაება **მარდუქი**

მაზდეანურ სარწმუნოებაში მნიშვნელოვან როლს ასრულებდა მითრას ღვთაება და მითრას კულტი. ის მზის დისკოს და მზის სიკაშკაშეს განასახიერებდა. მითრას ლამაზი, ცხენზე ამხედრებული ჭაბუკის სახით გამოსახავდნენ, რომელიც შუბით ხარს გმირავდა.

მითრა, იგივე მზე ინდო-ევროპელი ხალხების უძველესი ღვთაება იყო. მას თაყვანს სცემდნენ როგორც ძველი არიელები — სპარსელები, ინდოელები, ისე მცირეაზიელი ხეთები. ხეთებთან ეს ღვთაება მითრასილის სახელით იყო ცნობილი. ბევრად უფრო გვიან, რომის იმპერიის ხანაში მითრას კულტი დასავლეთშიც გავრცელდა. მას თაყვანს სცემდნენ რომის კეისრებიც. საინტერესოა ვიცოდეთ, რომ ერთ ხანს მითრაიზმი ანუ მითრას კულტი და ქრისტიანობა რომის იმპერიაში ერთმანეთს პირველობას ეცილებოდა. ქრისტე კი აპოლონად და მითრად, ანუ მზედ მოიაზრებოდა.

სპარსული ცეცხლთაყვანისმცემლობა საქართველოში თავისებურად გარდაიქმნა. უსამართლობასთან და სიცრუესთან მებრძოლი უძლეველი მხედრის, მზე-მითრას გამოსახულება მოგვიანებით წმინდა გიორგის პროტოტიპად იქცა და მასთანვე გაიგივდა. მაზდეანურმა ბოროტმა სულებმა დაევებმა კი მრავალთავიან, ბოროტ, ბუმბერაზ ადამიანთა მსგავსი არსებების — დევების სახე მიიღეს.

**მონოთეიზმი** ორი ბერძნული სიტყვის: **„მონო“** — ერთი და **„თეოს“** — ღმერთი, შეერთების გზითაა მიღებული და ერთღმერთიანობას ნიშნავს.

**მონოთეიზმი ეგვიპტეში.** მონოთეიზმზე ანუ ერთღმერთიანობაზე გადასვლის მცდელობას პირველად ეგვიპტეში ჰქონდა ადგილი ეგვიპტის ფარაონის, ამენხოტეპ IV-ის ხანაში. რეფორმატორმა ფარაონმა უარყო ეგვიპტის თითქმის ყველა ღვთაება, მათ სახელზე მღვდელმსახურება და ტაძრები გააუქმა და მათი ხსენებაც კი აკრძალა.

**ამენჰოტეპ IV**-მ ეგვიპტის ერთადერთ ღვთებად მზის ღმერთი — ატონი გამოაცხადა, რომელსაც დისკოს სახით გამოხატავდნენ. მისი სხივები ადამიანის ხელის მტევნებით მთავრდებოდა. ფარაონმა ატონის საპატივცემულოდ სახელი გამოიცვალა და თავს ეხნატონი — ატონის მსახური უწოდა. რეფორმატორმა ფარაონმა პოლითეიზმთან უკეთ ბრძოლის მიზნით, რომლის სული ეგვიპტის ძველ ქალაქებში თებესა თუ მემფისში მრავალრიცხოვანი ღმერთების სახელზე აგებულ ტაძრებში სუფევდა, სამეფოს დედაქალაქი მის მიერ ახლად აგებულ ახეტ-ატონში გადაიტანა, რაც ატონის, ანუ მზის ჰორიზონტს ნიშნავს.



**ამენჰოტეპ IV,** იგივე **ეხნატონი**
ძვ.წ. 1367-1350

ეხნატონის რელიგიური რეფორმა ქურუმების და მოსახლეობის დიდი ნაწილის პასიურ წინააღმდეგობას წააწყდა. მეფის სიცოცხლეში ოპოზიცია ხმის ამოღებას ვერ ბედავდა, სამაგიეროდ მისი გარდაცვალების შემდეგ ის კონტრიერიშზე გადავიდა, რასაც ქალაქ ახეტ-ატონის დანგრევა და ეგვიპტის კვლავაც მრავალღმერთიანობისადმი მიდრეკა მოჰყვა. ეხნატონი მრავალღმერთიანობის მომხრეებს შორის ისეთ სიძულვილს იწვევდა, რომ მისი სიკვდილის შემდეგ წარწერებიდან მისი სახელის ამოშლა დაიწყეს და მისი ეგვიპტის ფარაონთა სიიდან ამოღებასაც შეეცადნენ.

**იუდაიზმი.** ეს სახელი იუდეველთა, იგივე ებრაელთა სახელიდან მოდის. იუდეველობა ერთ-ერთი ებრაული სამეფოს იუდეას მკვიდრობას ნიშნავდა, თუმცა შემდგომში ის ზოგადად ებრაელის აღმნიშვნელ სახელად იქცა.

ებრაელები მონოთეიზმის იდეას, როგორც ჩანს, ძველ ეგვიპტელებს დაესესხნენ. სიმპტომატურია, რომ იუდაიზმის ანუ ებრაული მონოთეისტური რელიგიის მქადაგებელი მოსე სწორედ ფარაონის კარზე იზრდებოდა. არაა გამორიცხული, რომ ის ფარაონის საგვარეულოსაც ეკუთვნოდა. მას ხომ ბიბლიის მიხედვით ფარაონის ქალიშვილი როგორც საკუთარ ვაჟს, ისე ზრდიდა. ბიბლიური ლეგენდის თანახმად, მოსე კალათაში მყოფი იპოვა ფარაონის ასულმა. ეს ზღაპრული პასაჟი როგორც ჩანს, იმისათვის შეიქმნა, რომ მოსეს ეგვიპტური წარმოშობა დაეფარა და მოსე ეგვიპტის ფარაონის ასულის არა ნამდვილ შვილად, არამედ ებრაული წარმოშობის „შვილობილად“ წარმოეჩინა. ის რომ მოსეს ებრაელი მშობლები და და-ძმები ჰყავდა, სულაც არაა გასაკვირი. ძველ ხალხებში თავისიანად მიჩნევა სწორედ შვილობის ცერემონიალთან იყო დაკავშირებული. ოჯახი

იშვილებდა უცხოს და ამით ის ტომის თანასწორუფლებიან წევრად იქცეოდა.

ასე იყო თუ ისე, სრულიად აშკარაა, რომ ეგვიპტელების მიერ დაწუნებული მონოთეისტური სარწმუნოება, ეხნატონის შემდგომაც არ იყო მთლიანად აღმოფხვრილი და ეგვიპტის კულტურული ელიტის გარკვეული ნაწილი ფარულად მონოთეისტურ იდეებს კვლავაც ავრცელებდა.

მოსემ ებრაელებში არა მარტო ახალი მონოთეისტური რელიგია — იუდაიზმი იქადაგა, არამედ ისინი ეგვიპტელთა ტყვეობიდანაც გამოიყვანა და სამშობლოში — პალესტინაში დააბრუნა. მოსემ თავისი მოძღვრება, რომელიც ღმერთის მიერ იყო ნაკარნახები, ხუთ წიგნად ჩამოაყალიბა. მას ხუთწიგნეული ანუ ებრაულად „თორა“ ეწოდება. თორამ, სხვა მოგვიანებით შექმნილ ებრაულ რელიგიურ წიგნებთან ერთად, ბიბლიის პირველი ნაწილი ანუ ძველი აღთქმა შეადგინა.

იუდაიზმი ანტიკურ ხანასა და შუა საუკუნეებში, იმ ხანის მსოფლიოში და, მათ შორის კავკასიაში, ბევრად უფრო ფართოდ იყო გავრცელებული. ჩვენი ერის დასაწყისიდან მოყოლებული ქრისტიანობამ, ხოლო VII ს-ის 30-იანი წლებიდან კი ისლამმა მისი განვრცობის არეალი ძალზე შეზღუდა. ამ სარწმუნოების ღმერთი იაჰვე, ანუ იაღოვაა. მან მოგვიანებით, უკვე ქრისტიანულ სარწმუნოებაში, მამა ღმერთის სახით, მის ძე იესო ქრისტესა და სული წმინდასთან ერთად, ქრისტიანთა რწმენის სიმბოლო — სამება შეადგინა.

**ქრისტიანობა** ერთ-ერთი ყველაზე გავრცელებული მსოფლიო რელიგიაა. ამ რელიგიას დღეისათვის დაახლოებით ორი მილიარდი ადამიანი მისდევს. ქრისტიანობა ძველი და ახალი ერების მიჯნაზე, პალესტინაში ებრაელთა მიწაზე ჩაისახა და იუდაიზმიდან გამოიზარდა. ის იესო ქრისტემ იქადაგა, რომელიც ადამიანებს იუდეველთა ღმერთის იახვეს შვილად მოევლინა. ქრისტიანობა ადამიანთა

**ბიბლია** — ძველი ბერძნული სიტყვაა და „წიგნებს“ ნიშნავს. საინტერესოა ვიცოდეთ, რომ ამავე ბერძნული სიტყვიდან წარმოდგება „ბიბლიოთეკა“.

## მოსეს ათი მცნება

*მცნება პირველი:* მე ვარ უფალი ღმერთი შენი, და არა იყვნენ შენდა ღმერთნი უცხონი, ჩემსა გარეშე.

*მცნება მეორე:* არა ჰქმნე თავისა შენისა კერპნი, არცა ყოვლადვე მსგავსნი, რაოდენი არს ცათა შინა ზე, და რაოდენი არს ქუეყანასა ზედა ქუე, და რაოდენი არს წყალთა შინა ქუეშე ქუეყანისა: არა თაყუანი-სცე მათ, არცა მსახურებდე მათ.

*მცნება მესამე:* არა მოიღო სახელი უფლისა ღმრთისა შენისაჲ ამაოსა ზედა.

*მცნება მეოთხე:* მოიჴსენე დღჱ იგი შაბათი და წმიდა-ჰყავ იგი: ექვს დღე იქმოდე, და ჰქმნე მათ შინა ყოველივე საქმჱ შენი, ხოლო დღჱ იგი მეშჳდჱ, შაბათი არს უფლისა ღმრთისა შენისაჲ.

*მცნება მეხუთე:* პატივ-ეც მამასა შენსა და დედასა შენსა, რაჲთა კეთილი გეყოს შენ და დღეგრძელ იყვნე ქუეყანასა ზედა.

*მცნება მეექვსე:* არა კაც-ჰკლა.

*მცნება მეშვიდე:* არა იმრუშო.

*მცნება მერვე:* არა იპარო.

*მცნება მეცხრე:* არა ცილისწამო მოყუასსა შენსა წამებითა ცრუჲთა.

*მცნება მეათე:* არა გული გითქუმიდეს ცოლისათჳს მოყუასისა შენისა, არა გული გითქუმიდეს სახლისათჳს მოყუასისა შენისა, არცა ყანისა მისისა, არცა კარაულისა მისისა, არცა ყოვლისა საცხოვარისა მისისა, არცა ყოვლისა მისთჳს, რაჲცა იყოს მოყუასისა შენისა.

შორის ურთიერთსიყვარულსა და შენდობას ამკვიდრებდა. ის დაბეჩავებულ ადამიანებს ამქვეყნიური ტანჯვის სანაცვლოდ სიკვდილის შემდეგ სასუფეველსა და სამოთხეს ჰპირდებოდა. ქრისტეს მოძღვრებას მრავალი მიმდევარი განსაკუთრებით მისი ჯვარცმის შემდეგ გამოუჩნდა, როდესაც ხმა გავრცელდა იესოს მკვდრეთით აღდგომის შესახებ. მოგვიანებით ქრისტეს მოწაფეებმა — მათემ, მარკოზმა, ლუკამ და იოანემ — მისი, ცხოვრება და მოძღვრება ცალ-ცალკე წიგნებად აღწერეს. ამ წიგნების კრებულმა *ოთხთავი* შეადგინა. ვინაიდან ქრისტეს მოწაფეები ხალხს ქრისტეს ცხოვრებასა და მოძღვრებას ამ წიგნების მეშვეობით აცნობდნენ, ანუ „ახარებდნენ“, ამიტომ ოთხთავის თითოეულ თავს, ისევე როგორც მთლიანად ოთხთავს, *სახარებაც* ეწოდა, ხოლო მის ავტორებს — მახარობლები. სახარება, „საქმე მოციქულთა“, რომელშიც ქრისტეს მოწაფეთა, ანუ მოციქულთა მოღვაწეობაა გადმოცემული და მოციქულების ეპისტოლეები (წერილები) შეადგენენ ბიბლიის მეორე ნაწილს — ახალ აღთქმას, რომელიც ძველ აღთქმასთან ერთად ქრისტიანების წმინდა წიგნია.

ებრაელთა ქვეყანა რომის იმპერიაში შედიოდა. ამიტომ არაა გასაკვირი, რომ ახალი რჯული პირველ რიგში საკუთრივ ქალაქ რომში და რომის იმპერიაში შემავალ ქვეყნებში გავრცელდა.

ქრისტიანობის გავრცელებას რომის იმპერიაში დიდი სიძნელეები შეხვდა. მას წარმართი ქურუმობა და საიმპერატორო ხელისუფლება დაუპირისპირდა. ქურუმებს ახალი რელიგიის დამკვიდრებით, თავიანთი გავლენისა და ქონების დაკარგვის ეშინოდათ, კეისრის კარი კი ახალი რელიგიის მიმდევრებში სახელმწიფოს შიგნით სიმშვიდის დამრღვევებს ხედავდა. ამიტომ I-IV სს-ში, ქრისტიანობის სახელმწიფო რელიგიად გამოცხადებამდე, რომის კეისრები დროდადრო იწყებდნენ ქრისტიანთა დევნას. ასეთი დევნის დროს მრავალმა ქრისტიანმა მათ შორის მოციქულებმაც მოწამეობრივად დაასრულეს თავიანთი სიცოცხლე.

**რიფსიმე და წმინდა ნინო**
იმპერატორ დიოკლიტიანეს ხანაში (284-305) დაწყებული ქრისტიანების დევნის დროს რომის იმპერიის აღმოსავლეთი პროვინციებიდან სომხეთს თავი შეაფარა ქრისტიან ქალთა ერთმა ჯგუფმა, რომელსაც მათთან მყოფი უფლისწულის, რიფსიმეს სახელის მიხედვით, რიფსიმიანებს უწოდებენ. ამ ქალებში იყო საქართველოს მომავალი განმანათლებელი — წმინდა ნინო.

**წმინდა გიორგი.** დიოკლიტიანეს მმართველობის ხანაში ეწამა რომაელთა ჯარის სარდალი წარმოშობით კაპადოკიელი — გიორგი, რომელიც თავისი მოწამეობრივი სიკვდილის შემდეგ წმინდანად შეირაცხა. წმინდა გიორგი საქართველოში განსაკუთრებით დიდი თაყვანისცემით სარგებლობს, ვინაიდან ის ადრევე გაიგივდა საქართველოში სათაყვანო მითრასთან. წმ. გიორგის სახელზე ჩვენს სამშობლოში ყველაზე მეტი ეკლესიაა აგებული.

## მოთხრობა იესო ქრისტეზე

ძვ. წ. 63 წ. ებრაელთა სახელმწიფო რომაელებმა დაიქვემდებარეს. ებრაელები დამოუკიდებლობის დაკარგვას ძალზე განიცდიდნენ და მესიას — მხსნელს ელოდნენ, რომელიც მათი რწმენის მიხედვით, ღმერთს იახვეს (იაღოვას) უნდა გამოეგზავნა. მართლაც, უფალმა ებრაელებს და საერთოდ კაცობრიობას მხსნელად თავისი ძე იესო ქრისტე მოუვლინა. ის ქალაქ ბეთლემში, ებრაულ ოჯახში გაჩნდა. მისი დედა მარიამი, შემდგომში მარიამ ღვთისმშობლად წოდებული, ებრაელთა პირველი მეფისა და წინასწარმეტყველის, დავითის შთამომავალი იყო. ბიბლიის თანახმად, მარიამს იესო ღმერთისაგან უბიწოდ ჩაესახა. მარიამის ქმარი და იესოს აღმზრდელი მამა იოსები იყო. ქრისტემ ნათლობა მდინარე იორდანეში იოანე ნათლისმცემლისგან მიიღო. ძე ღმრთისა მოწოდებული იყო ღვთის სიტყვა და ღვთის ნება ეცნობებინა ადამიანებისათვის. ებრაელებმა არ გაიზიარეს მისი მოძღვრება და არც მისი ღვთიური წარმოშობა ირწმუნეს. ებრაულმა სამღვდელოებამ ქრისტეს სიკვდილით დასჯა გადაუწყვიტა. ეს გადაწყვეტილება ებრაელთა ქვეყნის რომაელმა გამგებელმა, პილატე პონტოელმა დაადასტურა, რის შემდეგაც ქრისტე ჯვარს აცვეს. სიკვდილით დასჯიდან მესამე დღეს ქრისტე აღდგა და ზეცაში, მამა-ღმერთთან ამაღლდა.

ქრისტიანთა დევნამ, ყველაზე მწვავე სახე რომის იმპერიაში **დიოკლიტიანეს** იმპერატორობაში, III-IV სს-ის მიჯნაზე მიიღო. შედეგი სრულიად საპირისპირო აღმოჩნდა: მრავალი ქრისტიანის მოწამეობრივმა სიკვდილმა, ქრისტიანობის პოპულარიზაციას და მოსახლეობაში გავრცელებას კიდევ უფრო შეუწყო ხელი. საბოლოოდ რომის პოლიტიკური ელიტა მიხვდა, რომ ახალ სარწმუნოებასთან ბრძოლას, მისი აღიარება და სახელმწიფოს ინტერესებისათვის გამოყენება სჯობდა.

ასეთ ვითარებაში რომის ორი, აღმოსავლეთისა და დასავლეთის იმპერატორები მედიოლაინში, დღევანდელ ქალაქ მილანში ერთმანეთს შეხვდნენ და ერთად ცნობილი **მილანის ედიქტი** — ბრძანებულება მიიღეს. ამ ედიქტით ქრისტიანების დევნა შეწყდა და ქრისტიანულმა რელიგიამ წარმართული რელიგიების თანაბარი უფლებები მიიღო, რითაც ის რომის იმპერიაში ოფიციალურად ნებადართულ რელიგიად იქცა. არც თუ დიდი ხნის შემდეგ, უკვე კეისარმა კონსტანტინე დიდმა ქრისტიანობა რომის იმპერიაში სახელმწიფო რელიგიად გამოაცხადა.

**მილანის ედიქტი.** რომის დასავლეთის ნაწილის იმპერატორმა კონსტანტინემ და აღმოსავლეთის ნაწილის იმპერატორმა ლიცინიუსმა მილანის ედიქტს **313** წელს მოაწერეს ხელი.

*მსოფლიოს შვიდი საეკლესიო კრება — ქრისტიანული სამყარო IV-VIII სს-ში*. რომის იმპერიაში ქრისტიანობის სახელმწიფო რელიგიად გამოცხადების შემდეგ, დღის წესრიგში დადგა ქრისტიანული რწმენის სიმბოლოს დადგენა, ანუ იმ უმთავრესი და ზუსტი დებულებების ჩამოყალიბება, რომლებიც გადმოსცემდნენ ქრისტიანული რწმენის ძირეულ არსს.

ქრისტიანობა რომის იმპერიაში **სახელმწიფო რელიგიად** 324 წელს გამოცხადდა.

რწმენის სიმბოლო განსაზღვრა ქალაქ ნიკეაში ჩატარებულმა *I მსოფლიო საეკლესიო კრებამ.* კონსტანტინოპოლში მოწვეულმა *II მსოფლიო საეკლესიო კრებამ* კი ეს განსაზღვრება მთელი რიგი დამატებებით შეავსო.

ქრისტიანული რწმენის სიმბოლოს დადგენისას მთავარი იყო ქრისტიანული სარწმუნოების სამ საწყისს — მამა ღმერთს, ძე ღმერთს — ქრისტესა და სული წმინდას შორის ურთიერთმიმართების დადგენა, ანუ წმინდა სამების გაგების საკითხი. იმჟამად ღვთისმეტყველთა ერთი ნაწილი ქრისტეს მამა ღმერთის ტოლად არ თვლიდა, ასეთი იყო მაგალითად, ეპისკოპოსი არიოზი საიდანაც იღებს საწყისს ერთ-ერთი ადრექრისტიანული მწვალებლური მოძღვრება არიანობა. ღვთისმეტყველთა სხვა ჯგუფი სულიწმინდას დამოუკიდებელ საწყისად (იპოსთასად) არ მიიჩნევდა.

ნიკეის და კონსტანტინოპოლის მსოფლიო კრებებმა ერთხელ და სამუდამოდ დაადგინეს, რომ მამა ღმერთი, ძე ღმერთი და სული წმინდა დამოუკიდებელი და თანაბარი საწყისებია და არსებობენ ერთობაში — შერწყმულად. ამიტომ ვუწოდებთ ჩვენ ღმერთს სამება-ერთარსებას. პირველ ორ მსოფლიო კრებაზე შემუშავებულ რწმენის სიმბოლოს ნიკეა-კონსტანტინოპოლის რწმენის სიმბოლო ეწოდება.

**იესო ქრისტესა და ღვთისმშობლის კვართი საქართველოში**

ძველი ქართული საისტორიო თხზულებების თანახმად, ქრისტეს ჯვარცმას იერუსალიმში, გოლგოთას მთაზე ელიოზი და სხვა მცხეთელი ებრაელები ესწრებოდნენ. ელიოზმა ჯვარცმის შემდეგ რომაელი ჯარისკაცისაგან ქრისტეს სამოსელი — კვართი — შეისყიდა და სამშობლოში წამოიღო. საეკლესიო ტრადიციის თანახმად, ქრისტეს კვართი დღეს სვეტიცხოვლის ტაძარშია დაკრძალული. საქართველოში ხობის მონასტერში ინახებოდა ღვთისმშობლის კვართიც, რომელიც დღეს ზუგდიდის მუზეუმშია დაცული.

ნიკეის I მსოფლიო საეკლესიო და კონსტანტინოპოლის II მსოფლიო საეკლესიო კრებებმა დაგმეს *არიანობაც*, რომელიც მწვალებლობად გამოცხადდა.

ნიკეის I მსოფლიო კრებას **საქართველოდან** — ეგრისის სამეფოდან — **ბიჭვინთის ეპისკოპოსი სტრატოფილე** ესწრებოდა. კონსტანტინოპოლის II მსოფლიო საეკლესიო კრებას კი, ქართლის ეპისკოპოსი პანტოფილე. ასე რომ, ქრისტიანული რწმენის სიმბოლოს ჩამოყალიბებაში ქართველთა წინაპრებს უშუალო მონაწილეობა აქვთ მიღებული.

ნიკეა-კონსტანტინოპოლის კრებებზე შემუშავებულმა რწმენის სიმბოლომ აღიარა სამება ერთარსების — მამა ღმერთის, ძე ღმერთის და სული წმინდას თანაბრობა. რწმენის სიმბოლოს დადგენის შემდეგ მომდევნო საეკლესიო კრებებზე დავა მიმდინარეობდა უკვე არა სამება-ერთარსების ირგვლივ, არამედ ქრისტეში, როგორც ძე ღმერთში ღვთაებრივი და ადამიანური ბუნების ურთიერთ შეწონასწორებულობის შესახებ. მოძღვრებას ძე ღვთისას ანუ ქრისტეს ბუნების შესახებ *ქრისტოლოგია* ეწოდება. მომდევნო მსოფლიო კრებებზე ქრისტოლოგიური საკითხების ირგვლივ შემუშავებულ კანონებს (დოგმატს) სარწმუნოების განსაზღვრებას, ანუ მრწამსს უწოდებენ.

**I მსოფლიო საეკლესიო კრება**
325 წ. ჩატარდა
**II მსოფლიო საეკლესიო კრება**
381 წ. ჩატარდა.

**არიანობის** მიმდევრები ამბობდნენ, რომ იყო დრო, როდესაც ქრისტე არ არსებობდა, დადგა დრო, როდესაც ის გაჩნდა. მაშასადამე, ქრისტეში ჭარბობს ადამიანური საწყისი. ის უფრო ადამიანია, ვიდრე ღმერთი.

ჯერ რწმენის სიმბოლოს, ხოლო შემდგომ ქრისტიანული სარწმუნოების მრწამსის განსაზღვრა და მისი დაცვა ადრეულ შუა საუკუნეებში ქრისტიანული ეკლესიის ძირითადი ამოცანა იყო. ამ საკითხს მიეძღვნა კიდევ ხუთი მსოფლიო საეკლესიო კრება. ასე რომ, სულ შვიდი მსოფლიო საეკლესიო კრება ჩატარდა, რომელიც ჯერ რომის, ხოლო შემდეგ ბიზანტიის კეისრების მოწვევით IV-VIII საუკუნეებში გაიმართა. ამ კრებების დადგენილებების მიზანი იყო დაეცვათ ქრისტიანული რწმენის სიმბოლო და სარწმუნოების მრწამსი სხვადასხვა სახის მწვალებლობისაგან.

**მწვალებლობა** — ეკლესიის მიერ დადგენილ კანონთა საწინააღმდეგო მოძღვრება.

## ღვთისმშობლის წილხვედრი ქვეყანა

საისტორიო ტრადიციის მიხედვით, მოციქულებმა ქრისტეს ზეცაში ამაღლების დღეს კენჭი ყარეს, თუ ვის რომელ ქვეყანაში უნდა ექადაგა ახალი რჯული. საქართველო მარიამ ღვთისმშობელს ერგო წილად, ამიტომაც ვუწოდებთ ქართველები ჩვენს ქვეყანას *ღვთისმშობლის წილხვედრს*. ამავე გადმოცემის მიხედვით, ღვთისმშობელი საქართველოში არ ყოფილა. იესო ქრისტეს ნების თანახმად, მარიამის ნაცვლად ჩვენს სამშობლოში ანდრია პირველწოდებული გამოემგზავრა, რომელმაც თან ღვთისმშობლის ხელთუქმნელი ხატი წამოიღო. ქართული საეკლესიო ტრადიციით, ეს ხატი აწყურის ღვთისმშობლის ხატია, რომელიც დღეს საქართველოს ხელოვნების მუზეუმში ინახება. ითვლება, რომ ლუკა მახარობლის დახატულია წილკნის ღვთისმშობლის ხატი, რომელიც ასევე ხელოვნების მუზეუმშია დაცული. მისი ასლი კი წილკნის ეკლესიაში ასვენია. ანდრიას თან ახლდნენ სხვა მოციქულებიც — სვიმონ კანანელი და მატათა. საქართველოში მოციქულთა მოღვაწეობას დაახლოებით I ს-ის 50-70-იანი წლებით ათარიღებენ.

ღვთისმშობლის წილხვედრ ქვეყნებად მიიჩნევა ასევე სერბეთი, ესპანეთი, ლიტვა.

ადრეულ ქრისტიანობაში როგორც სამების ისე ქრისტეს ბუნების შესახებ არა ერთი განსხვავებული შეხედულება არსებობდა, რომელიც საეკლესიო კრებების მიერ მათი განქიქებისა და დაგმობის შემდეგ მწვალებლობებად ცხადდებოდა. თითოეულ ასეთ შეხედულებას იმ ხანისათვის გამოჩენილი და ავტორიტეტული საეკლესიო მოღვაწეები, ღვთისმეტყველები და ეპისკოპოსები ედგნენ სათავეში. ამიტომ ასეთი მწვალებლობები პერიოდულად ქრისტიანული სამყაროს მნიშვნელოვან ნაწილს მოიცავდა ხოლმე და პოლიტიკურ ბრძოლაშიც კი გადადიოდა.

რომის იმპერიის ორად: დასავლეთის და აღმოსავლეთის იმპერიებად გაყოფის შემდეგ, ქრისტიანული სამყაროც პოლიტიკურად ორ სახელმწიფოში აღმოჩნდა განაწილებული. აქედან დასავლეთ რომის იმპერიაში მხოლოდ ერთი, რომის სამთავარეპისკოპოსო არსებობდა, რომელსაც ემორჩილებოდნენ ამ სახელმწიფოში შემავალი ყველა საეპისკოპოსოები.

აღმოსავლეთ რომის იმპერიაში თავდაპირველად ყველაზე დიდი გავლენით და უფლებებით ალექსანდრიის და ანტიოქიის სამთავარეპისკოპოსოები სარგებლობდნენ.

ანტიოქიის ანუ სირიის სამთავარეპისკოპოსო აღმოსავლეთის ქრისტიანულ სამყაროში უდიდესი და უძლიერესი იყო. ის აღმოსავლეთ რომის იმპერიის აღმოსავლეთში მდებარეობდა და სასანურ სპარსეთს ესაზღვრებოდა. ანტიოქიის საპატრიარქოს სამწყსო თავდაპირველად იყო მთელი მცირე აზია, კონსტანტინოპოლის გარეუბნიდან ხმელთაშუა ზღვამდე, პალესტინა-იერუსალიმითურთ, შავიზღვისპირეთი და მის ირგვლივ მდებარე ქვეყნები.

არიანობის დაგმობის შემდეგ აღმოსავლეთის ეკლესია ახალმა მწვალებლობამ, ნესტორიანობამ, მოიცვა, რომელიც კონსტანტინოპოლის მთავარეპისკოპოსის ნესტორისა-

## ნიკეა-კონსტანტინეპოლის მრწმენის სიმბოლო

„მწამს ერთი ღმერთი მამა ყოვლისა მპყრობელი, შემოქმედი ცათა და ქვეყანათა, ხილულთა ყოველთა და არახილულთა; და ერთი უფალი იესო ქრისტე, ძე ღვთისა, მხოლოდშობილი, მამისაგან შობილი უწინარეს ყოველთა საუკუნეთა, ნათელი ნათლისაგან, ღმერთი ჭეშმარიტი ღვთისაგან ჭეშმარიტისა, შობილი და არა ქმნილი, თანაარსი მამისა, რომლისაგან ყოველი შეიქმნა; რომელი ჩვენთვის, კაცთათვის, და ჩვენისა ცხოვრებისათვის გარდამოხდა ზეცით და ხორცნი შეისხნა სულისაგან წმიდისა და მარიამისაგან ქალწულისა, და განკაცდა; და ჯუარს ეცვა ჩვენთვის პონტოელისა პილატეს ზე, და ივნო და დაეფლა; და აღდგა მესამესა დღესა მსგავსად წერილისა; და ამაღლდა ზეცად და მჯდომარე არს მარჯვენით მამისა; და კვალად მომავალ არს დიდებით განსჯად ცხოველთა და მკვდართა, რომლისა სუფევისა არა არს დასასრულ; და სულიწმიდა, უფალი და ცხოველმყოფელი, რომელი მამისაგან გამოვალს, მამისა თანა და ძისა თანა თაყვანიცემების და იდიდების, რომელი იტყოდა წინასწარმეტყველთა მიერ; ერთი წმიდა კათოლიკე და სამოციქულო ეკლესია; აღვიარებ ერთსა ნათლისღებასა მოსატევებლად ცოდვათა; მოველი აღდგომასა მკვდრეთით და ცხოვრებასა მერმისსა მის საუკუნისასა. ამინ“.

გან მომდინარეობდა. ნესტორის მოძღვრების არსი შემდეგში მდგომარეობდა: ქრისტეში იყო ორი ბუნება ადამიანური, წმინდა მარიამისაგან და ღვთიური — სულიწმიდისაგან და მამა ღმერთისაგან, მაგრამ ეს ორი ბუნება მასში გათიშულად, ცალ-ცალკე თანაარსებობდა. ნესტორიანთა აზრით, როდესაც საუბარია ქრისტეს შობაზე, ეს მხოლოდ ეხება ქრისტეს, როგორც ადამიანს, ვინაიდან ქრისტე, როგორც ძე ღვთისა, ერთხელ იშვა მამისაგან „უწინარეს ყოველთა საუკუნეთა". შესაბამისად, წმინდა მარიამი ღვთისმშობელი არაა, ის მხოლოდ ქრისტეს, როგორც ადამიანის მშობელია. ასევე განიხილავდნენ ისინი ქრისტეს ჯვარცმისა და განცდილი ვნების საკითხს. მათი აზრით, ამ შემთხვევაშიც ივნო და ეწამა ქრისტეში ადამიანი და არა ღმერთი, ვინაიდან ღვთიურ საწყისს არ შეიძლება განეცადა ვნება და წამება.

ნესტორიანობის მთავარი კერა ანტიოქიის საეპისკოპოსო იყო. თავად კონსტანტინოპოლის მთავარეპისკოპოსი ნესტორი ანტიოქიიდან იყო. მართლმადიდებლურ მხარეს იმჟამად ალექსანდრიის ეპისკოპოსი და რომის პაპი განასახიერებდნენ. ქრისტიანული სამყარო კვლავ ორად გაიყო.

ნესტორიანობის საკითხს *III მსოფლიო საეკლესიო კრება* მიეძღვნა რომელიც მცირე აზიაში, ეგეოსის ზღვის სანაპიროზე ქალაქ ეფესოში გაიმართა. მას ალექსანდრიის მთავარეპისკოპოსი ედგა სათავეში. მისი მეთაურობით კრებამ გადააყენა კონსტანტინოპოლის მთავარეპისკოპოსი ნესტორი, დაგმო ნესტორიანობა და ის მწვალებლობად გამოაცხადა. ამავე დროს, იქვე განცალკევებით ანტიოქიის მთავარეპისკოპოსის მეთაურობით ნესტორიანული მღვდელმთავრობა შეიკრიბა, რომელმაც, თავის მხრივ, დაგმო ალექსანდრიისა და ეგვიპტის მღვდელმთავრები. ამგვარად, III საეკლესიო კრების შემდეგ ქრისტიანული ეკლესია კვლავაც ორად გახლეჩილი დარჩა. მაშინ ბიზანტიის იმპერატორმა ანტიოქიის პატრიარქს მოსთხოვა ალექსანდრიის

რომის იმპერია დასავლეთის და აღმოსავლეთის იმპერიებად საბოლოოდ **395** წელს გაიყო.

## ქრისტიანობა საქართველოში

*„ისინი (ქართველები, რედ.)... ამ სარწმუნოების წესებს ყველა იმათზე უკეთ იცავენ, ვისაც ჩვენ ვიცნობთ".*

*პროკოპი კესარიელი, ბიზანტიელი ისტორიკოსი, (VI ს)*

### ვის ექვემდებარებოდა IV ს–ში საქართველოს ეკლესია?

საქართველო IV საუკუნეში ორ — ეგრისის და ქართლის ეკლესიებით იყო წარმოდგენილი. ქართლის ეკლესია იერარქიულად უშუალოდ ანტიოქიის საყდარს ექვემდებარებოდა, ეგრისის ეკლესია კი ბიჭვინთის საეპისკოპოსოს სახით, ყოფილი პონტოს სამეფოს ეპარქიაში შედიოდა, რომელიც, თავის მხრივ, ასევე ანტიოქიის პატრიარქს ემორჩილებოდა.

მთავარეპისკოპოსთან ურთიერთობის აღდგენა და ეკლესიის გაერთიანება. ასეთ ვითარებაში ამ ორ დიდ და გავლენიან საპატრიარქოს შორის კავშირი — უნია შეიკრა. ანტიოქიელებმა დაგმეს ნესტორი და ცნეს კონსტანტინოპოლის ახალი პატრიარქი. დოგმატური თვალსაზრისით მათ აღიარეს, რომ ქრისტეში „სრულყოფილადაა შერწყმული ორი ბუნება ადამიანური და ღვთაებრივი“. შესაბამისად, მარიამი ღმერთის მშობელია, ანუ ის ერთდროულად მშობელია ღმერთკაცისა.

**ეფესოს III მსოფლიო საეკლესიო კრება** 431 წელს ჩატარდა.

*IV მსოფლიო საეკლესიო კრება.* უნიის დადების მიუხედავად, ვნებები მაინც არ ჩაცხრა. როდესაც უნიის სულისჩამდგმელი ალექსანდრიის პატრიარქი გარდაიცვალა, ალექსანდრიის საპატრიარქოში ანტიოქიის და უნიის საწინააღმდეგო განწყობილებებმა იმძლავრა. ალექსანდრიელები უნიაში ნესტორიანელების მიმართ დათმობას ხედავდნენ. ამიტომ მათ უნია უარყვეს და მათდა შეუმჩნევლად მეორე უკიდურესობაში გადავარდნენ: ისინი არ ცნობდნენ ქრისტეში, როგორც ღმერთში, ორი ბუნების ერთობას. მათი თვალსაზრისით, ქრისტეს ორი ბუნება გააჩნდა შერწყმამდე, ხოლო შერწყმის შემდეგ ის მხოლოდ ღვთაებრივი ბუნების მატარებელი იყო. აქედან მომდინარეობს ამ თვალსაზრისის მიმდევართა სახელწოდება მონოფიზიტი ანუ ერთბუნებოვანი, განსხვავებით უნიის მიმდევრებისაგან — დიოფიზიტების ანუ ორბუნებოვანებისაგან.

**IV მსოფლიო საეკლესიო კრება** გაიმართა 451 წ.

**ქართლის საეპისკოპოსო და ნესტორიანობა**

ეფესოს III მსოფლიო საეკლესიო კრებაზე მონაწილეობის მისაღებად ქართლის ეპისკოპოსი იერემიაც გაემგზავრა. ქართლის საეპისკოპოსო ანტიოქიაზე დაქვემდებარებული საეპისკოპოსოებიდან ერთადერთი აღმოჩნდა, რომელმაც ნესტორიანობა არ გაიზიარა. ეფესოში მიმავალმა იერემიამ ბიზანტიის დედაქალაქ კონსტანტინოპოლში ჩასვლისთანავე ისეთი აქტიური ანტინესტორიანული მოღვაწეობა გააჩაღა, რომ ეფესოში ვეღარ ჩააღწია.

მონოფიზიტობისა და დიოფიზიტობის საკითხს მიეძღვნა ბიზანტიის იმპერატორის ბრძანებით მოწვეული IV მსოფლიო საეკლესიო კრება. IV მსოფლიო საეკლესიო კრებაზე დარბაზში მოწინააღმდეგე მხარეები იმთავითვე ორ ბანაკად დასხდნენ. მარცხნივ დიოფიზიტური მრწამსის ამღიარებლები: ანტიოქიის, კონსტანტინოპოლისა და რომის პაპის წარგზავნილები განლაგდნენ, მარჯვნივ კი ალექსანდრიის და იერუსალიმის მღვდელმთავრები და მათი მომხრეები ისხდნენ. ხანგრძლივი კამათი გაიმართა, ორივე მხარე ხმაურობდა, ყვიროდა, მოითხოვდა მათთვის განსაკუთრებით მიუღებელი პირების კრებიდან გაძევებას. საბოლოოდ, დიოფიზიტურმა მრწამსმა გაიმარჯვა და მონოფიზიტები მწვალებლებად გამოცხადდნენ. ვინაიდან კრება კონსტანტინოპოლის მახლობლად ქალაქ ქალკედონში ჩატარდა, ამიტომ დიოფიზიტებს ქალკედონიტებსაც უწოდებენ.

მონოფიზიტობის მწვალებლობად გამოცხადების მიუხედავად, ალექსანდრიის საპატრიარქო და, შესაბამისად, ეგვიპტის საეპისკოპოსოები მონოფიზიტურ მრწამსზე დარჩნენ. მონოფიზიტებისათვის განსაკუთრებით დამახასიათებელი იყო რწმენის სიმბოლოს ნიკეის კრებაზე მიღებული

განსაზღვრების გაზიარება და კონსტანტინოპოლის II მსოფლიო კრებაზე მიღებული დამატებების უგულებელყოფა.

**სამხრეთ კავკასიაში მონოფიზიტობის** ბურჯად სომხეთი დარჩა. სომხებში ქრისტიანობის გამავრცელებელი, ანუ მათი განმანათლებელი, სომხეთის პირველი ეპისკოპოსი III ს-ის II ნახევრის დიდი საეკლესიო მოღვაწე გრიგოლ პართელი იყო. ვინაიდან სომხები მიიჩნევენ, რომ უცვლელად მისდევენ გრიგოლ პართიელის მოძღვრებას, ამიტომ მათ რუსეთის ხელისუფლებამ XIX ს-ში გრიგორიანები, ანუ გრიგორის მიმდევრები უწოდა.

*კონსტანტინოპოლის საპატრიარქოს აღზევება.* ამ საპატრიარქოს აღზევება კონსტანტინოპოლის აღმოსავლეთ რომის დედაქალაქად ყოფნამ განაპირობა. ჯერ კიდევ II მსოფლიო საეკლესიო კრებამ კონსტანტინოპოლის პატრიარქი აღმოსავლეთ საქრისტიანოში რომის პაპის ტოლად აღიარა, მაგრამ იმჟამად საკუთრივ ქალაქ კონსტანტინოპოლის გარდა მას სამწყსოდ სხვა ტერიტორია არ გადასცემია. ქალკედონის IV საეკლესიო კრებამ ხელმეორედ დაამტკიცა

კონსტანტინოპოლის II მსოფლიო კრების ეს გადაწყვეტილება და კონსტანტინოპოლის პატრიარქს ანტიოქიის საპატრიარქოს ხარჯზე მცირე აზიასა და შავიზღვისპირეთში სამწყსოდ დიდი ტერიტორია გადასცა. ამავე კრებაზე ცალკე საპატრიარქოდ გაფორმდა იერუსალიმის საეპისკოპოსოც, რომელსაც ასევე ანტიოქიის ხარჯზე სამწყსოდ მთელი პალესტინა გადაეცა. ასე ჩამოყალიბდა ქრისტიანულ სამყაროში ხუთი — რომის, კონსტანტინოპოლის, ანტიოქიის, ალექსანდრიისა და იერუსალიმის საპატრიარქო.

**საქართველოს ეკლესია ქალკედონის კრების შემდეგ**

IV მსოფლიო საეკლესიო კრების შემდეგ ქართლის ეკლესია ძველებურად ანტიოქიის დაქვემდებარებაში დარჩა, ეგრისის ეკლესია კი კონსტანტინოპოლის პატრიარქს დაექვემდებარა. ქალკედონის კრებიდან დაახლოებით 20 წლის შემდეგ, ქართლის პირველ კათალიკოსად პეტრე (470-505) დაინიშნა.

*V მსოფლიო საეკლესიო კრება.* ქალკედონის კრების მიერ მონოფიზიტობის დაგმობის მიუხედავად, ეს მოძღვრება მაინც არ გამქრალა. პირიქით, ის უფრო გაძლიერდა და ბიზანტიის იმპერიის აღმოსავლეთი და სამხრეთი პროვინციები მოიცვა. მონოფიზიტები განსაკუთრებით უკმაყოფილონი იყვნენ იმით, რომ ქალკედონის კრებამ საგანგებოდ არ დაგმო და არ შეაჩვენა სამი მღვდელმთავარი, რომელთა ნაწარმოებების ერთი ნაწილი ნესტორიანული ბუნებისა იყო.

ბიზანტიის კეისარმა იუსტინიანე I საეკლესიო განხეთქილების აღმოფხვრისა და იმპერიაში ეკლესიის კვლავ გაერთიანების მიზნით, გადაწყვიტა მონოფიზიტების შემოსარიგებლად ნაბიჯი გადაედგა. მან გამოსცა დადგენილება, რომელიც ქრისტიანულ ეკლესიას ამ სამი მღვდელმთავრის შეჩვენებას ავალდებულებდა. ამიტომ მათი განქიქების საკითხს *სამი მამამთავრის საკითხი* ეწოდება. იუსტინიანეს მოწოდებამ და დადგენილებამ, დაეგმოთ ისინი, აზრთა სხვადასხვაობა გამოიწვია. მართლმადიდებლებს ანუ ქალკედონიტებს განსაკუთრებით აღაშფოთებდათ ის, რომ ამ მამამთავართა დაგმობა მონოფიზიტთა მოთხოვნით ხდებოდა. მღვდელმთავართა ნაწილი საერთოდ არასწორად მიიჩნევდა საუკუნის წინ გარდაცვლილ მამათა საქმიანობის დაგმობას და მათ მწვალებლებად გამოცხადებას.

**V მსოფლიო საეკლესიო კრება** 553 წელს გაიმართა.

ამ მამამთავრების ნესტორიანული ხასიათის შრომები დაგმო კეისარ **იუსტინიანე** I-ის ბრძანებით, კონსტანტინოპოლში გამართულმა V მსოფლიო საეკლესიო კრებამ. კრებას

რომის პაპი და მისი წარგზავნილები არ ესწრებოდნენ. მიუხედავად ამისა, შემდგომში რომის პაპმა ცნო V მსოფლიო საეკლესიო კრება და ყველაფერი გააკეთა იმისთვის, რომ დასავლეთის ქრისტიანულ სამყაროს მიეღო ამ მსოფლიო კრების დადგენილება.

VII ს-ის I მეოთხედი ბიზანტია-სასანიანთა სპარსეთის ბოლო ომით აღინიშნა. ომის დროს ბიზანტიის **კეისარს ჰერაკლეს** იმპერიის სამხრეთსა და აღმოსავლეთში მონოფიზიტური პროვინციების ერთგულება ძალზე სჭირდებოდა. ამიტომ მან გადაწყვიტა მათ მიმართ დათმობაზე წასულიყო. ასე ჩაისახა ახალი მწვალებლობა — *მონოთელიტობა*. მონოთელიტობა ფაქტობრივად მონოფიზიტობასა და დიოფიზიტობას შორის კავშირის — უნიის მცდელობა იყო. დიოფიზიტების მსგავსად, მონოთელიტები ქრისტეში ორ — ადამიანურ და ღვთიურ ბუნებას აღიარებდნენ, მაგრამ მასში მხოლოდ ერთ ღვთიურ ნებასა და ქმედებას ცნობდნენ.

მონოთელიტობაში ბიზანტიის კეისარი განსაკუთრებით მაშინ განმტკიცდა, როდესაც სპარსეთზე ლაშქრობის დროს ტრაპიზონში ჩამოსულმა დასავლეთ ქართული სამეფოს, ლაზიკის მიტროპოლიტი კიროსი გაიცნო და მასთან ქრისტეს ბუნების შესახებ ხანგრძლივი საუბრები გამართა. მონოთელიტმა კიროს ფაზისელმა თავისი მჭევრმეტყველებით, ცოდნით და განათლებით ბიზანტიის კეისარი მოხიბლა, ამიტომ ჰერაკლემ სპარსეთზე გამარჯვების შემდეგ მას ალექსანდრიის პატრიარქობა და ეგვიპტეში კეისრის ნაცვლობა უბოძა. კიროსმა მოკლე ხანში მრავალი ათასი მონოფიზიტი მონოთელიტობაში მოაქცია, რითაც ბიზანტიის კეისრისა და კონსტანტინოპოლის მონოთელიტი პატრიარქის წინაშე დიდი სახელი მოიხვეჭა.

ბიზანტიის კეისრებისა და კონსტანტინოპოლის პატრიარქების მონოთელიტობისადმი მხარდაჭერამ მთელი დიოფიზიტური სამყარო აღაშფოთა. ისინი მონოთელიტობაში მონოფიზიტების გამარჯვებას ხედავდნენ. ბიზანტიის ხელისუფლებას და ეკლესიას მონოთელიტობის გავრცელება იმპერიაში ძალით უხდებოდა. VII ს-ის შუა წლებში მონოთელიტობის წინააღმდეგ ყველაზე უფრო რომის პაპმა *მარტინმა* და ბიზანტიელმა ბერმა, გამოჩენილმა ღვთისმეტყველმა ***მაქსიმე აღმსარებელმა*** გაილაშქრეს. ამის გამო ორივემ მოწამებრივად დაასრულა თავისი სიცოცხლე.

მონოთელიტობის საკითხს მიეძღვნა *VI მსოფლიო საეკლესიო კრება*, რომელიც კონსტანტინეპოლში ჩატარდა. კრებამ დაგმო მონოთელიტობა და ის მწვალებლობად გამოაცხადა.

**ისლამი**, როგორც რელიგიური მოძღვრება, VII ს-ის პირველ მესამედში არაბეთის ნახევარკუნძულზე წარმოიშვა. მისი შემქმნელი მუჰამედი იყო, რომელმაც თავი ღმერთის — ალაჰის მოციქულად გამოაცხადა და არაბებს ახალი, მონოთეისტური სარწმუნოება უქადაგა. მუჰამედმა, იმავე ხანებში, არაბულ სახელმწიფოსაც ჩაუყარა საფუძველი.

**სამი მღვდელმთავარი** იყო: თეოდორე, ქალაქ მაფსუეტის ეპისკოპოსი, თეოდორიტე ქალაქ ტირენეს და ივა, ქალაქ ედესის ეპისკოპოსი.

**ჰერაკლე კეისარი** ბიზანტიას 610-641 განაგებდა.

**VI მსოფლიო საეკლესიო კრება** 681 წ. გაიმართა.

ისლამური რელიგიის შემქმნელი მუჰამედი მექადან იყო. მექაში, როგორც დიდ სავაჭრო ქალაქში, ერთმანეთს სხვადასხვა სარწმუნოების და ეროვნების ხალხი ხვდებოდა. მათგან გაეცნო მუჰამედი იუდაიზმს, ქრისტიანობას, ზოროასტრიზმს. ასე, რომ მისი ახალი რელიგიური მოძღვრება, იმთავითვე, სამი დიდი მსოფლიო რელიგიის გზაჯვარედინზე ჩაისახა და მათ დიდ ზეგავლენას განიცდიდა.

მუჰამედმა მის მიერ შექმნილ სარწმუნოებას *ისლამი* უწოდა, რაც ალაჰისადმი, (არაბულად — ღმერთი) თავის მიცემას, მორჩილებას ნიშნავს, მუსლიმი კი — მორჩილს, მინდობილს. ამ რელიგიას მუჰამედის სახელის მიხედვით მაჰმადიანობასაც ეძახიან.

მუჰამედს სურდა თავისი ხალხი ქრისტიანების, ზოროასტრებისა და ებრაელების მსგავსად, საღვთო წიგნის მქონე ხალხად ექცია. მუჰამედის სიკვდილის შემდეგ ჩაიწერა მისი ქადაგებები — სურები, რამაც მუსლიმთა წმინდა წიგნი *ყურანი* შეადგინა. მუსლიმთა რწმენით *ყურანი* ღვთის ნების გამოვლინებაა, რომელიც ალაჰმა თავის მოციქულს მუჰამედს ამცნო, ამ უკანასკნელმა კი ალაჰის ნება უკვე ქადაგებების — სურების სახით მორწმუნეებს გადასცა. *ყურანი* ერთიან წიგნად მხოლოდ მუჰამედის სიკვდილის შემდეგ შეიკრა. ასეთი სამუშაოს ჩატარება ჯერ კიდევ მუჰამედის უშუალო მემკვიდრის ხალიფა აბუ-ბექრის ხანაში დაიწყო. VII საუკუნის შუა წლებში *ყურანის* უკვე სამი ხელნაწერი არსებობდა. ხალიფა *უსმანმა* ამ ხელნაწერების შეჯერება და ყურანის ტექსტის საბოლოოდ დადგენა საგანგებო კომისიას დაავალა. კომისიის მუშაობის დასრულების შემდეგ ხალიფამ ახლად რედაქტირებული ტექსტი მუსლიმებისათვის ერთადერთ კანონიკურ, ოფიციალურ ტექსტად გამოაცხადა. ამას *ყურანის* სხვა ხელნაწერების განადგურება მოჰყვა.

**ისმაილიტები, აგარიანები, სარკინოზები**

არაბებს ქრისტიანი ხალხები, ისმაილიტებს, აგარიანებს და სარკინოზებსაც ეძახდნენ. სამივე ეს სახელი ბიბლიიდან მოდის. ბიბლიის მიხედვით, არაბები სათავეს იღებენ ებრაელთა მამამთავრის აბრაამის ვაჟის ისმაელისაგან, რომელიც აბრაამს ეგვიპტელი მხევალი აგარისაგან ეყოლა. რაც შეეხება *სარკინოზს*, იგივე *სარაცინს*, ეს ერთ-ერთი არაბული ტომის სახელის ბერძნული გააზრებაა: *კინ* ბერძნულად ძაღლს ნიშნავს. *სარკინოზი* ბერძნებს ესმოდათ როგორც სარას ძაღლი. ძაღლში კი, სარას მხევალი — აგარი იგულისხმებოდა.

ისლამური რელიგიური დოქტრინის მიხედვით მუჰამედის, როგორც ღვთის მოციქულის, ნებისმიერ ქმედებას ალაჰი წარმართავდა. შესაბამისად, მისი ქცევა და გამონათქვამები ღვთის ნების გამოვლინებად ითვლება. ამიტომ მუსლიმმა მეცნიერებმა თავიდანვე დაიწყეს მუჰამედის გამონათქვამებისა და მისი ქცევის შესახებ გადმოცემების შეგროვება. VII-IX საუკუნეებში მუსლიმურ სამყაროში ასეთი გადმოცემების მრავალი კრებული შედგა. თითოეულ გადმოცემას *ჰადისი*, არაბულად *თხრობა*, ხოლო მათ ერთობლიობას *სუნა*, ანუ *გადმოცემა* ეწოდა.

გარდაცვალებამდე ცოტა ხნით ადრე მუჰამედმა ხალიფას ტიტული მიიღო. რაც არაბულად ღვთის მოადგილეს, ნაცვალს ნიშნავს. ამგვარად, ქრისტესაგან განსხვავებით, მუჰამედს თავი ღვთის შვილად არ გამოუცხადებია და, მხოლოდ ღვთის მოციქულობასა და მოადგილეობას დასჯერდა. ამგვარად, ამ სარწმუნოების რწმენის სიმბოლოდ

შემდეგი გამონათქვამი იქცა: „არ არს ღმერთი თვინიერ ალაჰისა და მუჰამედია მოციქული მისი.“

მუჰამედის გარდაცვალების შემდეგ ისლამურმა თემმა ხალიფებად მისი თანამებრძოლები ჯერ *აბუ-ბექრი*, შემდეგ კი *უმარი* და *უსმანი* აირჩია. *უსმანის* გარდაცვალების შემდეგ არაბთა სახალიფოში სამოქალაქო ომი დაიწყო, რამაც არაბები ორ ისლამურ მიმართულებად — სუნიტებად და შიიტებად დაჰყო. საქმე ისაა, რომ არაბთა ერთი ნაწილი მუჰამედის ასულის ფატიმას ქმრისა და იმავდროულად მუჰამედის ძმისშვილის ალის ირგვლივ დაირაზმა. ალის მომხრეები მიიჩნევდნენ, რომ ბიძის სიკვდილის შემდეგ ხალიფობა მხოლოდ მას ეკუთვნოდა. ამიტომ პირველ სამ ხალიფას უკანონოდ თვლიდნენ. ალი მცირე ხნით ხალიფაც კი გახდა, მაგრამ იმავე წელს მოწინააღმდეგეებმა ქუფაში მეჩეთში სიცოცხლეს გამოასალმეს. ალის მომხრეებს შიიტები ეწოდათ. დანარჩენებს კი სუნიტები. შიიტობა დღეს ძირითადად ირანსა და მის მომიჯნავე ზოგიერთ ქვეყანაშია გავრცელებული. ჩვენი მეზობლებიდან აზერბაიჯანელები ძირითადად შიიტები არიან. შიიტები წმინდა წიგნად მხოლოდ ყურანს აღიარებენ და სუნას არ ცნობენ. სუნიტები კი ყურანთან ერთად სუნასაც ცნობენ.

**ხატმებრძოლეობა.** VII ს-ის 30-იანი წლებიდან მოყოლებული წინა აზიაში სპარსელები არაბებმა შეცვალეს. არაბებმა ბიზანტიელებს წაართვეს აღმოსავლეთისა და სამხრეთის პროვინციები — ჩრდილოეთ აფრიკა, პალესტინა, სირია. ეს ბიზანტიის სწორედ ის მხარეები იყო, სადაც მონოფიზიტობა ყველაზე უფრო მეტად იყო გავრცელებული. თანდათანობით არაბთა სახალიფოში მოქცეულ ქრისტიანთა დიდმა ნაწილმა როგორც ბიზანტიის ყოფილ პროვინციებში, ისე სპარსეთში ისლამი მიიღო. ამიტომ მონოფიზიტთა რიცხვი საგრძნობლად შემცირდა. დღეს მონოფიზიტურია აფრიკის ქვეყნების — ეგვიპტისა და

**ალი** ხალიფად იყო 656-661 წლებში.

**ქუფა** — ქალაქი თანამედროვე ერაყის ტერიტორიაზე

## წმინდა მაქსიმე აღმსარებელი და საქართველო

მაქსიმე აღმსარებელი 662 წელს კონსტანტინოპოლში გაასამართლეს, ენა და მარჯვენა ხელი მოკვეთეს და თავის ორ მოწაფესთან ერთად ეგრისში გადმოასახლეს, სადაც იმავე წელს ლეჩხუმში, სხიმარის ციხე-სიმაგრეში გარდაიცვალა. მისი ნეშტი იქვე წმინდა არსენის მონასტერში დაიკრძალა. ამ მონასტერს შემდეგ წმინდა მაქსიმეს სახელი ეწოდა. იგი მდებარეობდა ცაგერის მახლობლად დღევანდელ სოფელ გვესოში, სადაც შემორჩენილია ადრე შუა საუკუნეების ციხე-სიმაგრის ნანგრევები თავისი სამნავიანი ბაზილიკით. ცაგერის მახლობლად მდ. ცხენისწყლის ნაპირას წმინდა მაქსიმეს სახელობის პატარა ეკლესიაც იდგა, რომლის ნანგრევებმა დღემდე მოაღწია.

ეთიოპიის ეკლესიები. სამხრეთ კავკასიაში მონოფიზიტობის ბურჯად სომხეთი დარჩა.

ისლამი ყველა სახის კერპს სასტიკად ებრძოდა. ქრისტიანული ეკლესიებისათვის დამახასიათებელი წმინდანთა ქანდაკებები და ხატები მათთვის უცხო იყო. ისინი ქრისტიანებს დასცინოდნენ და კერპთაყვანისმცემლობაში დებდნენ ბრალს. ამავე ხანებში, როგორც უკვე აღვნიშნეთ, არაბების მიერ დაპყრობილ ბიზანტიურ პროვინციებში მოსახლეობის უმრავლესობა ისლამზე მოექცა. ამ გარემოებებმა ბიზანტიის მესვეურებს აფიქრებინა ხატების თაყვანისცემის აკრძალვა. ამგვარად, VIII ს-ის 20-იან წლებში აღმოსავლეთის ქრისტიანული სამყარო ახალმა მწვალებლობამ მოიცვა, რომელიც, ბიზანტიის კეისრის **ლეონ III** ისავრიელის სახელს უკავშირდება. მართლაც, ლეონ ისავრიელმა ხატების თაყვანისცემა აკრძალა. ასე დაიწყო ხატმებრძოლეობა. ბიზანტიის იმპერიაში ეკლესიებში ხატების, ფრესკული თუ მოზაიკური გამოსახულებების განადგურებას მიჰყვეს ხელი.

**აბუ ბექრი** ხალიფობდა 632-634 წლებში.

**უმარი** ხალიფობდა 634-644 წლებში.

**უსმანი** ხალიფობდა 644-656 წლებში.

*ხატმებრძოლეობა VII და უკანასკნელმა მსოფლიო საეკლესიო კრებამ* უარყო. მიუხედავად ამისა, ის ერთხანს კვლავაც აღდგა. ამ მწვალებლობის საბოლოოდ დაგმობას *VII მსოფლიო საეკლესიო კრების* შემდეგ კიდევ ნახევარ საუკუნეზე მეტი დასჭირდა.

**განხეთქილება ქრისტიანულ სამყაროში — კათოლიციზმი და მართლმადიდებლობა.** IX-X ს-დან ქრისტიანულ სამყაროში ახალი განხეთქილება მომწიფდა. ამ დაპირისპირებაში ლომის წილი პოლიტიკური გავლენისათვის მეტოქეობას ეკავა. ფაქტობრივად, ბრძოლა მიმდინარეობდა პირველობისათვის რომის პაპსა და კონსტანტინოპოლის პატრიარქს შორის. რომის პაპის ამბიცია რომის საპატრიარქოს იდეოლოგიურ დოქტრინას — ცეზაროპაპიზმს ეფუძნებოდა. ცეზარო-პაპიზმი სამ თეზაზე იდგა:

*მუჰამედი*, როგორც ფიქრობენ, 571 წლის 23 აპრილს დაიბადა. ის ყურეიშიტების არაბული ტომის ჰაშემიანთა საგვარეულოს ეკუთვნოდა. მამა, წვრილი ვაჭარი, მის დაბადებამდე გარდაიცვალა. მუჰამედი 6 წლის იყო, როდესაც დედაც მოუკვდა. ბავშვობაში ის თავის სარჩენად ცხვარ-აქლემს მწყემსავდა. 24 წლის მუჰამედმა სამსახური დაიწყო 15 წლით უფროს ქვრივ ქალ ხატიჯესთან, რომელიც მალე მისი პირველი ცოლი გახდა. იღბლიანმა ქორწინებამ მუჰამედს საშუალება მისცა მთელი დრო რელიგიური საქმიანობისთვის დაეთმო... მუჰამედმა სარწმუნოების ქადაგება 610 წელს დაიწყო, მაგრამ მშობლიურ მექაში ბევრი მომხრე არ აღმოაჩნდა. 622 წელს მუჰამედს თავის 1500 მომხრესთან ერთად ქალაქ იასრიბში მოუხდა გაქცევა, რომელსაც ამ დროიდან მედინა (მედინეთ-ონ-ნებიი — წინასწარმეტყველის ქალაქი) ეწოდა. ამის შემდეგ მუჰამედის მექადან მედინაში გადასვლის თარიღი, ანუ ჰიჯრა - 622 წლის 16 ივლისი - მუსლიმური წელთაღრიცხვის დასაწყისად ჩაითვალა. მუჰამედი მალე მედინის მმართველი გახდა. მისმა რელიგიამ არაბთა ტომებში თანდათანობით დიდი აღიარება ჰპოვა. თანაც მან მექელების წინააღმდეგ რამდენიმე წარმატებული თავდასხმაც მოაწყო. მექელებს შეეშინდათ, რომ მუჰამედი ქალაქს ძალით აიღებდა. ამიტომ „ჩათრევას, ჩაყოლა“ არჩიეს. 628 წელს მუჰამედი ზეიმით მექაში დაბრუნდა. მან თავის რელიგიაში „ქააბასა“ და „წმინდა ქვის“ თაყვანისცემა აღიარა. 632 წელს მუჰამედი მედინაში გარდაიცვალა, სადაც დაასაფლავეს კიდეც. მისი საფლავი მუსლიმებისათვის წმინდა ადგილად ითვლება.

1. რომის პაპები პეტრე მოციქულის მემკვიდრეები არიან;
2. პეტრემ ხელისუფლება მემკვიდრეობით საკუთრივ ქრისტესაგან მიიღო.
3. სასულიერო ხელისუფლება საერო ხელისუფლებაზე მაღლა დგას.

ამით რომის პაპებს კონსტანტინოპოლის პატრიარქთან მიმართებაში თავისი უპირატესობის დამტკიცება სურდათ. ამ ორ დიდ საპატრიარქოს შორის პირველობისათვის პოლიტიკურმა ბრძოლამ რიტუალურ-დოგმატიკური ხასიათი მიიღო. განხეთქილების საბაბი გახდა დავა სამებაში სულიწმინდის არსის შესახებ. ბიზანტიის და, საერთოდ, აღმოსავლურ-ქრისტიანული ეკლესია თვლიდა, რომ სულიწმინდა გადმოდიოდა მხოლოდ მამა ღმერთისაგან. მაშინ როდესაც დასავლურ-ქრისტიანული სამყაროს აზრით, სული წმინდა გადმოდიოდა თანაბრად როგორც მამა ღმერთისაგან, ისე ძე ღმერთისაგან. აღსანიშნავია ისიც, რომ აღნიშნული ხანისათვის დასავლეთისა და აღმოსავლეთის ეკლესიების ღვთისმსახურების წესებიც მთელ რიგ შემთხვევებში დაშორდნენ ერთმანეთს.

დაპირისპირება ამ ორ დიდ საპატრიარქოს შორის შემდეგნაირად განვითარდა: კონსტანტინოპოლში ბიზანტიის იმპერატორის კონსტანტინე მონომახის კარზე პაპის ლეგატები გამოცხადდნენ (1054), რომელთაც ორ ეკლესიას შორის მიმდინარე დავის საკითხები უნდა გაერკვიათ. ისინი



**ლეონ ისავრიელი**
ბიზანტიის კეისარი
717-741

ლეონ ისავრიელმა **ხატების თაყვანისცემა 726 წ.**ელს აკრძალა.

**VII მსოფლიო საეკლესიო კრება** 787 წელს ბიზანტიის ქალაქ ნიკეაში ჩატარდა.

**ხატმებრძოლეობა** საბოლოოდ მხოლოდ 843 წელს დაიგმო.

### XI ს-ის დიდი ქართველი საეკლესიო მოღვაწე გიორგი მთაწმინდელი დასავლეთის და აღმოსავლეთის ეკლესიებს შორის განხეთქილების შესახებ

დაახლოებით 1065 წ. გიორგი მთაწმინდელი დიდი პატივით მიიღეს ბიზანტიის კეისარ კონსტანტინე დუკას კარზე. მიღებას ესწრებოდა ბიზანტიის მრავალი „დიდებულნი და წარჩინებულნი, ჰრომნი და სომეხნი". კეისარმა მთელ აღმოსავლეთის საქრისტიანოში სახელგანთქმულ ქართველ ღვთისმეტყველს ჯერ ქართული ქრისტიანობის შესახებ ჰკითხა და როდესაც მისი პასუხით ქართული და ბერძნული ეკლესიების სრულ ერთობაში დარწმუნდა, მაშინ რომსა და კონსტანტინოპოლს შორის საეკლესიო განხეთქილების შესახებ ჩამოუგდო საუბარი. ბიზანტიის კეისარმა ჰკითხა გიორგი მთაწმინდელს, თუ საიდან მომდინარეობდა დასავლური და აღმოსავლური ქრისტიანული ეკლესიების ღვთისმსახურების წესებს შორის არსებული ერთ-ერთი მთავარი განსხვავება: დასავლური ეკლესია შესაწირავად იყენებს უსაფუაროდ ანუ ხმიადად გამომცხვარ პურს და სუფთა ღვინოს, ხოლო აღმოსავლეთის ეკლესია კი საფუარით გამომცხვარ მარილიან პურს და წყალგარეულ ღვინოს. ამაზე გიორგი მთაწმინდელმა იმპერატორს შემდეგი პასუხი გასცა: „ჰოი, მეფეო, ვინაიდან ბერძენთა შორის მრავალგზის იჩინა თავი მწვალებლობამ, ... ამისთვის თქვენს მსგავსად ღვთისმსახურთა მეფეთა წმინდა კრებები მოიწვიეს და დაწვრილებით გამოიძიეს... და დააწესეს, რათა მივიღებდეთ ცომსა ქრისტეს ხორცის წილ, ხოლო პურის ცომსა — სულისა გონიერისა წილ და მარილსა (საფუარსა) — გონებისა წილ..."

ხოლო ჰრომთა (იგულისხმება რომის პაპი და დასავლეთის ეკლესია), იცნეს რა ერთხელ ღმერთი, არასოდეს გადაუხვევიათ და არც მწვალებლობა არ შემოსულა მათ შორის. ამიტომ, როგორც პირველ-მოციქულმა პეტრემ, შესწირა უსისხლო მსხვერპლი და უფრო კი იმიტომ, რომ თვით უფალმა სერობის ღამეს ასე მისცა თავის მოწაფეებს, ასევე აღასრულებენ იგინიც. და არაფერია ამაში სადავო, მთავარია სარწმუნოება იყოს მართალი!

გიორგი მცირე, *გიორგი მთაწმინდელის ცხოვრება*

**რომის პაპისადმი დამოკიდებულება საქართველოში**

რომის პაპის პატრიარქად მოხსენიება საქართველოში XIV ს-ის დასაწყისამდე არ შემწყდარა და მხოლოდ მაშინ, როდესაც კათოლიკურმა ეკლესიამ მონღოლთა ილხანთა სახელმწიფოში თავისი დამოუკიდებელი საეკლესიო ორგანიზაცია შექმნა (1318), ის ქართული ეკლესიის თვალში საბოლოოდ გაემიჯნა მართლმადიდებლურ სამყაროს.

უშედეგოდ ცდილობდნენ პატრიარქისაგან პაპისადმი მორჩილების თაობაზე განცხადება მოესმინათ. როდესაც ამას ვერ მიაღწიეს, მათ პატრიარქის სატრაპეზოში დატოვეს ბულა, რომელშიც რომის პაპი ანათემას გადასცემდა კონსტანტინოპოლის პატრიარქს და მთელ მის სამწყსოს. კონსტანტინოპოლის პატრიარქმა გამოწვევას გამოწვევით უპასუხა: რამდენიმე დღის შემდეგ, ბიზანტიის ადგილობრივმა საეკლესიო კრებამ ანათემას გადასცა რომის პაპი და მისი ბულა დაწვა. ასე, გაფორმდა XI ს-ის შუა წლებში ქრიტიანულ ეკლესიის წიაღში დიდი განხეთქილება, ანუ სქიზმა, რომელმაც ქრისტიანობა ორ — მართლმადიდებლურ და კათოლიკურ ნაწილად გაჰყო.

აღსანიშნავია, რომ ბერძნებსა და რომის პაპს შორის დავაში ქართული ეკლესია იმთავითვე არ ჩარეულა, ვინაიდან იმ ხანის დიდ ქართველ საეკლესიო მოღვაწეებს კარგად ესმოდათ, რომ ამ განხეთქილებას უფრო პოლიტიკური და ნაკლებად რწმენითი საფუძველი ჰქონდა. ამიტომ ქართული ეკლესია საკმაოდ დიდხანს ექვს პატრიარქს ასახელებდა და ამ ჩამონათვალში საკუთრივ საქართველოს კათალიკოს-პატრიარქის გარდა, დანარჩენ ხუთში რომის პაპსაც გულისხმობდა.

## რეფორმაცია ევროპაში და ისტორიის ახალი პერიოდის დასაწყისი

**რეფორმაცია გერმანიაში.** რეფორმაცია, როგორც გვახსოვს, ეწოდება მოძრაობას, რომელიც დაიწყო ევროპაში XVI ს-ის დასაწყისში და კათოლიკური ეკლესიის რეფორმას გულისხმობდა. ეს მოძრაობა ახლადჩამოყალიბებული ბურჟუაზიის პირველი გამოსვლა იყო ისტორიის ასპარესზე, რითაც ამ ახალმა საზოგადოებრივმა კლასმა მსოფლიოს თავისი მოსვლა ამცნო.

*რა იყო რეფორმაციული მოძღვრების მთავარი მიზეზები და არსი?*

კათოლიკური ეკლესია მთელი შუა საუკუნეები გაბატონებული იყო ევროპის უდიდეს ნაწილში. იქ ის დიდი გავლენით სარგებლობდა და უზარმაზარ ქონებას ფლობდა. როგორც გვახსოვს, კათოლიკური ეკლესია ფუფუნებითაც გამოირჩეოდა. მრავალრიცხოვანი საეკლესიო დღესასწაულები დიდი გრანდიოზულობით იმართებოდა. ყოველგვარ განსხვავებულ აზრს კათოლიკური ეკლესია ინკვიზიციით (საეკლესიო პოლიცია), ინკვიზიციური სასამართლოებითა და კოცონზე დაწვით პასუხობდა. ჯადოქრობის ბრალდებით კათოლიკურმა ინკვიზიციამ არაერთი ევროპელი მეცნიერის სიცოცხლე შეიწირა. ეკლესია ასკეტურ ცხოვრებას ქადაგებდა, თუმცა თვით სამღვდელოება რომის პაპი და კარდინალები ფუფუნებაში ცხოვრობდნენ. ევროპულ ეროვნულ სახელმწიფოებში ეროვნული ბურჟუაზია ყალიბდებოდა და ეკონომიკურად

სულ უფრო მძლავრდებოდა. მისთვის მიუღებელი იყო შუა საუკუნეების ქრისტიანული ეკლესიის დამოკიდებულება ბიზნესისა და ზოგადად, ფულის კეთების მიმართ.

ამ თვალსაზრისით შუა საუკუნეების მოაზროვნეები, როგორც გვახსოვს, არისტოტელეს მორალურ-ეთიკურ პრინციპებს იზიარებდნენ, რაც ფულის კეთებას, გასესხებულ თანხაზე პროცენტის აღებას და საერთოდ წარმატებულ ბიზნესს უზნეობად და ცოდვადაც კი მიიჩნევდა. ამ თვალსაზრისით მთელი ბურჟუაზიული საზოგადოება, უკვე მათი საქმიანობიდან გამომდინარე, ერთთავად ცოდავდა. ცოდვის გამოსასყიდად კათოლიკურმა ეკლესიამ ფულის კეთების კარგ გზას მიმართა: ჰყიდდა ინდულგენციებს, ცოდვის შენდობის ერთგვარ ბარათებს, რომლის მყიდველი მანამდე ჩადენილი ცოდვისაგან თავისუფლდებოდა. ცხოვრებასა და საქმიანობაში წარმატებულ ადამიანებს ინდულგენციების ყიდვაზე დიდი თანხები ეხარჯებოდათ. გარდა ამისა, გამაღიზიანებელი იყო თვით ღვთისმსახურების ლათინურად წარმოების წესი. ეროვნულ სახელმწიფოებში ნაციონალური სულისკვეთება ძლიერდებოდა და ხალხს წირვა-ლოცვის მოსმენა საკუთარ, მისთვის გასაგებ ენაზე სწადდა. ყოველივე ამან მთელ ევროპულ საზოგადოებაში თანდათან უკმაყოფილება გამოიწვია. გამონაკლისი მხოლოდ ესპანეთი და პორტუგალია იყო, სადაც რეკონკისტას შემდგომაც მრავალრიცხოვან მუსლიმურ მოსახლეობასთან ბრძოლა გრძელდებოდა და ამ ბრძოლის მებაირაღე სწორედ კათოლიკური ეკლესია და მისი ინკვიზიცია იყო.

ევროპის სხვადასხვა კუთხეში თითქმის ერთდროულად წარმოიშვა კათოლიკური ეკლესიის რეფორმის იდეა. მისი სულისჩამდგმელები იყვნენ გერმანიაში **მარტინ ლუთერი**, შვეიცარიაში **ულრიჰ ცვინგლი.** შვეიცარიაშივე, ქალაქ ბაზელში გამოიცა რეფორმაციის ერთ-ერთი ყველაზე ცნობილი იდეოლოგის, წარმოშობით ფრანგი **ჟან კალვინის** ნაშრომი — „ქრისტიანული რწმენის მოძღვრება“.

რეფორმაციის იდეოლოგთა მთავარი პოსტულატი იყო ის, რომ კათოლიკური ეკლესია, სამღვდელოება და რომის პაპი არ არიან შუამავლები ადამიანსა და ღმერთს

**მარტინ ლუთერი** დაიბადა საქსონიის ქალაქ აისლებენში. 1505 წელს დაასრულა ერფურტის უნივერსიტეტი ხელოვნების მაგისტრის ხარისხით. იმავე წელს ბერად აღიკვეცა ერფურტის ავგუსტინიანთა მონასტერში. 1508 წლიდან ლექციებს კითხულობდა ქ. ვიტენბერგის უნივერსიტეტში. 1517 წელს მან ვიტენბერგის ეკლესიის კარზე მიაჭედა თავისი ცნობილი „95 თეზისი“, მიმართული პაპის მიერ სანქცირებული ინდულგენციების წინააღმდეგ. ამ თეზისებში გადმოცემულია ახალი, პროტესტანტული — ლუთერანული მოძღვრების ძირითადი დებულებანი. ასე დაიწყო პროტესტანტული მოძრაობა დასავლეთ ევროპაში, რომელსაც ბევრი მკვლევარი ახალი ხანის დასაწყისად მიიჩნევს. ლუთერი გამოვიდა ცელიბატის წინააღმდეგ. თავად შეირთო ცოლი და ეყოლა ოთხი შვილი.

**ულრიჰ ცვინგლი** — შვეიცარიაში პროტესტანტიზმის ერთ-ერთი მიმდინარეობის, ცვინგლიანობის დამაარსებელი.



მარტინ ლუთერი
1483-1546


ჟან კალვინი
1509-1564


ულრიჰ ცვინგლი
1484-1531

შორის და ეს ფუნქცია მათ მხოლოდ მიითვისეს. ერთადერთი შუამავალი ადამიანსა და ღმერთს შორის არის რწმენა. ისინი ამბობდნენ, რომ ეკლესია არ შეიძლება ყოფილიყო „ცოდვის შემნდობი“ და „სულის მხსნელი“. ადამიანი აღწევს სულის ხსნასა და ცოდვის შენდობას არა ეკლესიურობით, ანუ ეკლესიაში სიარულით და რელიგიური რიტუალების შესრულებით, არამედ ნამდვილი, გულწრფელი რწმენითა და რწმენის შესაბამისი ცხოვრების წესით. საეკლესიო საიდუმლოებებიდან რეფორმატორები მხოლოდ ზიარებასა და ნათლობას აღიარებდნენ. ისინი ამბობდნენ, რომ ღმერთი, რომელიც ანიჭებს ადამიანს რწმენას, თავადვე განსაზღვრავს გზას, რითაც ადამიანს შეუძლია მეტი სიკეთის მოტანა. საზოგადოების ცხოვრების ყველა სფერო, სადაც ადამიანები ღვთის რწმენით გამსჭვალულები მოღვაწეობენ, მნიშვნელოვანია ღვთისათვის. ამით პირველად იქნა აღიარებული, რომ სამოქალაქო ცხოვრება და სამოქალაქო ინსტიტუტები არაფრით არ ჩამოუვარდება საეკლესიო-სასულიერო ინსტიტუტებს და, რომ ადამიანს არ უნდა რცხვენოდეს იმ საქმიანობის, რომელსაც მისთვის წარმატება და კეთილდღეობა მოაქვს.

რეფორმაციის იდეოლოგები კათოლიკური ეკლესიის რეფორმის მასშტაბის მიხედვით ერთმანეთისაგან განსხვავდებოდნენ. ზოგს, მაგ., მარტინ ლუთერი უფრო ზომიერი პოზიციის, ზოგი კი მაგ., კალვინი უფრო რადიკალური ფრთის იდეოლოგი იყო. რეფორმაციის დასაწყისად 1517 წელია მიჩნეული, როდესაც მარტინ ლუთერმა ვიტენბერგის ეკლესიის კარზე თავისი „95 თეზისი“ მიაჭედა.

ამ მოძრაობამ მალე მთელი გერმანია მოიცვა. გერმანელი მთავრების — ფიურსტების და კურფიურსტების ნაწილი კათოლიკურ ეკლესიისა და შესაბამისად კარლ V-ის მომხრე დარჩა, მნიშვნელოვანი ნაწილი კი რეფორმაციას მიემხრო. გერმანიაში სიტუაციას განსაკუთრებით კიდევ ის ამძაფრებდა, რომ რეფორმაცია **გლეხთა ომის** ფონზე მიმდინარეობდა.

**გლეხთა ომი გერმანიაში** 1525 წლის იანვარ-მაისში მიმდინარეობდა, თუმცა ცალკეულ გამოსვლებს უკვე 1524 წელს ჰქონდა ადგილი. ბუნებრივია, იყო მჭიდრო კავშირი რეფორმაციასა და ასევე რეფორმაციულად განწყობილ გლეხებს შორის, თუმცა თავად რეფორმაციის ლიდერებმა გლეხთა ომის მიმართ შეურიგებელი პოზიცია დაიკავეს. გლეხობის გამოსვლები გერმანელმა მთავრებმა სასტიკად ჩაახშეს.

კარლოს V-ის მიერ მოწვეულმა **რაიხსტაგმა** ლუთერი ერეტიკოსად გამოაცხადა და რეფორმაციულად განწყობილ მთავრებს კათოლიკური ეკლესიისადმი მორჩილებისაკენ მოუწოდა, რაზედაც მათ პროტესტი განაცხადეს. აქედან მოდის რეფორმაციული ეკლესიის კიდევ ერთი სახელი — პროტესტანტიზმი. XVI საუკუნის 40-იან წლებში კარლოს V-მ დაიწყო საომარი მოქმედებები პროტესტანტი მთავრების წინააღმდეგ, მაგრამ დამარცხდა. საბოლოოდ 1555 წელს დაიდო რელიგიური ზავი, რომლის ფორმულირება შემდეგი იყო: „ვისიცაა ქვეყანა, რწმენაც იმისია“. ეს ნიშნავდა, რომ რომელ მთავარსაც რა სწამდა, იმ რწმენის მიმდევარი

**რაიხსტაგი** — საღვთო რომის იმპერიის უმაღლესი წოდებრივ-წარმომადგენლობითი ორგანო

მარტინ ლუთერი. „95 თეზისი“

6. პაპს არ სურს და არც ძალუს რაიმე ცოდვის მიტევება, თუ არ განაცხადებს და არ დაადასტურებს, რომ [ის] ღვთის მიერაა შენდობილი, ანდა, იგი უეჭველად მიუტევებს იმ შემთხვევებში, როცა ამის უფლება შენარჩუნებული აქვს; თუ იგი უგულებელყოფდ აამას, ცოდვა, საერთოდ , შეუნდობელი დარჩებოდა.
32. სამუდამოდ შეჩვენებულ იქნებიან თავიანთ მოძღვრებთან ერთად ისინი, ვინც დარწმუნებულია, რომ ინდულგენციის მეშვეობით მოიპოვებს დახსნას.
33. განსაკუთრებით უნლა ვერიდოთ იმათ, ვინც ამბობს, რომ პაპის ინდულგენცია - ესაა ფასდაუდებელი ღვთიური ნიჭი, რომლის შემწეობითაც ადამიანი ურიგდება ღმერთს.
53. ქრისტესა და პაპის მტრები არიან ისინი, ვინც ინდულგენციების ქადაგების გზით სავსებით ახშობენ რვთის სიტყვას [სახარებას] სხვა ეკლესიებში.

იქნებოდა მისი ქვეყანაც. ამგვარად, გერმანია რწმენის მიხედვით ორად გაიყო: ნაწილმა პროტესტანტული რწმენა მიიღო, ნაწილი კი კათოლიკურ რწმენაზე დარჩა. ამავე ზავმა პრაქტიკულად გერმანიის საღვთო რომის იმპერიის სამთავროებად დაშლაც დაადასტურა. კარლოს V-ის მსოფლიო ქრისტიანული იმპერიის შექმნის იდეამ სრული კრახი განიცადა. მარცხის შედეგად კარლოსი მეფობიდან გადადგა, ხოლო გაერთიანებული ევროპული იმპერია კვლავაც ესპანეთის სამეფოდ და საღვთო რომის იმპერიად დაიშალა. აქედან, ესპანეთის ტახტი ნიდერლანდებითა და იტალიის სამფლობელოებით მის ვაჟს, **ფილიპე II** ჰაბსბურგს დარჩა, ხოლო საღვთო რომის იმპერია — კი კარლოსის ძმას, **ფერდინად I**-ს.

**რეფორმაცია შვეიცარიაში.** შვეიცარია ჰაბსბურგებთან ბრძოლაში თანდათან დამოუკიდებელ სახელმწიფოდ ჩამოყალიბდა. საქმე ისაა, რომ ეს მთიანი ქვეყანა, ევროპის შუაგულში იმთავითვე ჰაბსბურგთა საჰერცოგოს ექსპანსიის ობიექტი გახდა, რამაც ჯერ კიდევ XIII ს-ის მიწურულში შვეიცარულ თემებს — კანტონებს — გაერთიანებისაკენ უბიძგა. ჰაბსბურგების უმთავრესი ინტერესის საგანი სენტ-გოტარდის უღელტეხილი იყო, რომელზედაც ჩრდილოეთ იტალიიდან ალპებზე გავლით ევროპის შუაგულისაკენ, უმნიშვნელოვანესი სავაჭრო გზა გადიოდა. ეს გზა ალპებში შვეიცარიის კანტონებს სერავდა. ამიტომ ავსტრიის ჰაბსბურგები შვეიცარიაში თავისი პოზიციების გამტკიცებას ძველთაგანვე ცდილობდნენ.

ავსტრიასთან საბრძოლველად თავდაპირველად შვეიცარიის სამი კანტონის კავშირი ჩამოყალიბდა, რომელსაც XIV-XVI სს-ში კიდევ თხუთმეტზე მეტი კანტონი შეუერთდა. XV ს-ის მიწურულს შვეიცარიელებმა დაამარცხეს გერმანიის იმპერატორი და საღვთო რომის იმპერიისაგან დამოუკიდებლობა მოიპოვეს.

სენტ-გოტარდზე გამავალმა დიდმა სავაჭრო არტერიამ ხელი შეუწყო ამ მაღალმთიან რეგიონში ფულისა და პირელადი კაპიტალის დაგროვებას თანდათან კაპიტალისტური მრეწველობის განვითარებას. ამგვარად, შვეიცარიის მოსახლეობა, ძირითადად, პირველყოფილი თემური წყობილებიდან, შეიძლება ითქვას, ფეოდალიზმის გაუვლელად, პირდაპირ კაპიტალისტურ ურთიერთობებში აღმოჩნდა. შვეიცარიის დიდი ქალაქები, როგორიც იყო ციურიხი,



ფერდინად I
უნგრეთისა და ჩეხეთის მეფე, 1526-1564
საღვთო რომის იმპერიის იმპერატორი, 1558-1564



ფილიპე II
ესპანეთის მეფე
1527-1598

ჟენევა, ბაზელი, ბერნი XVI ს-ის ევროპაში რეფორმაციის ცენტრებად იქცნენ. აქ მოღვაწეობდნენ რეფორმაციის ისეთი დიდი მოღვაწეები, როგორებიც იყვნენ ჩვენს მიერ უკვე მოხსენიებული ულრიჰ ცვინგლი და ჟან კალვინი. მათი მეთაურობით შვეიცარიაში XVI ს-ის 30-40-იან წლებში ჩატარდა კათოლიკური ეკლესიის რეფორმა.

**სეფიანთა სპარსეთი.** ოსმალეთის აღმოსავლეთით XVI ს-ის დასაწყისისათვის სეფიანთა თურქულმა ტომებმა, რომლებიც ყიზილბაშების სახელით იყვნენ ცნობილნი, ირანის ტერიტორია გააერთიანეს და თანდათან არანაკლებ დიდ სახელმწიფოს — სეფიანთა სპარსეთს ჩაუყარეს საფუძველი. ოსმალეთიცა და ირანიც ჩამორჩენილი სამხედრო-ფეოდალური სახელმწიფოები იყო. ისინი მომთაბარე ტომებისა და ხალხების ხანგრძლივმა ბატონობამ, მახლობელი აღმოსავლეთი დასავლეთ ევროპასთან შედარებით ფრიად ჩამოარჩინა.

როგორც ოსმალეთს, ისე სეფიანთა სპარსეთს აბრეშუმის გზაზე ერთპიროვნული ბატონობა უნდოდა. ეს წინააღმდეგობა ამ ორ სახელმწიფოს შორის XVI-XVII საუკუნის მანძილზე სამჯერ ხანგრძლივ ომში გადაიზარდა. ორივე ომი რელიგიურ საბურველში იყო გახვეული. საქმე ისაა, რომ სეფიანთა ირანი შიიტურ ისლამს აღიარებდა, ოსმალები კი სუნიტები იყვნენ. ამ ომებმა ყველაზე დიდი უბედურება საქართველოს მოუტანა, რომელიც ჯერ კიდევ XV ს-ის II ნახევარში რამდენიმე სამეფო-სამთავროდ დაიშალა. საქართველომ მთლიანად დაკარგა უმსხვილესი და უმდიდრესი რეგიონი სამცხე-საათაბაგოს სამთავრო, რომელიც გურჯისტანის ვილაიეთის, იგივე ახალციხის, ჩილდირის ვილაიეთის სახელით ოსმალეთმა უშუალოდ შეიერთა. საქართველოს სამეფო-სამთავროებმაც დაკარგეს დამოუკიდებლობა. 1555 წელს სეფიანთა სპარსეთსა და ოსმალეთს შორის დადებული, ამასიის ზავით, აღმოსავლეთი საქართველო სპარსეთს, დასავლეთი კი — ოსმალეთს დაექვემდებარა. ეს ვითარება 1639 წლის ზავმაც დაადასტურა.

**რეფორმაცია ინგლისში — ჰენრი VIII**. XVI საუკუნე ინგლისში აბსოლუტიზმის ხანაა. აბსოლუტური ხელისუფლებისაკენ კიდევ ერთი მნიშვნელოვანი ნაბიჯი ტიუდორთა დინასტიის ახალმა, რიგით მეორე მეფემ **ჰენრი VIII**-მ გადადგა. ეს იყო ინგლისის ეკლესიის რეფორმა, რომელიც რომის პაპის მმართველობისაგან ინგლისის ეკლესიის გამოყვანას გულისხმობდა. რეფორმის დაწყების საბაბად რომის პაპის მიერ ჰენრი VIII-სათვის განქორწინებაზე უარის თქმა იქცა. ამის პასუხად ინგლისის პარლამენტმა 1534 წელს ინგლისის ეკლესიის რომის პაპის დაქვემდებარებიდან გამოსვლა გამოაცხადა. ამავე აქტით, ინგლისის ეკლესიის ადგილობრივ „პაპად“ ინგლისის მეფე ჰენრი VIII გამოცხადდა. თუმცა, იმავდროულად, კათოლიკური ეკლესიისათვის დამახასიათებელი დოგმატები და ღვთის-მსახურების წესები ძალაში დარჩა. ძირითადი მიზეზი კათოლიკურ ეკლესიასთან ბრძოლის, რა თქმა უნდა, ეკონომიკური იყო. რომის პაპი ინგლისში დიდი ოდენობით საეკლესიო მიწებს ფლობდა. მის ხელში იყო ინგლისის მონასტრები და მათი ქონება. ინგლისის ეკლესიის რომის პაპის დაქვემდებარებიდან გამოყვანა ინგლისის მეფესა და არისტოკრატიულ წრეებს, ისევე როგორც ახალგაზრდა ბურჟუაზიას, ამ ქონების ხელში ჩაგდებისაკენ გზას უხსნიდა. მართლაც, პარლამენტის აქტებით (1536 და 1539) ინგლისის ყველა მონასტერი დაიკეტა, ხოლო მათ ქონებას მეფე დაეპატრონა. საეკლესიო ქონების **სეკულა-რიზაციამ** ინგლისის მეფე არნახულად გაამდიდრა.




ჰენრი VIII
ინგლისის მეფე
1509-1547



ელისაბედ I
1533-1603

# ეკონომიკური აზრის განვითარება

# III თავი

ეკონომიკის ისტორიის შესწავლისას აუცილებლად გასათვალისწინებელია ამა თუ იმ ეპოქის საზოგადოების ეკონომიკური აზროვნება, ვინაიდან ადამიანების ეკონომიკური აზროვნება თუმცა, ერთი მხრივ, გამომდინარეობს ეკონომიკური ურთიერთობების განვითარების ხარისხიდან, მეორე მხრივ, თავადაც უშუალო გავლენას ახდენს საზოგადოების ეკონომიკურ ცხოვრებაზე. სხვადასხვა ეპოქებში საზოგადოების ეკონომიკურ აზროვნებას ამ საზოგადოების მოწინავე, მოაზროვნე ნაწილი ეკონომიკური თეორიების სახით აყალიბებდა და აყალიბებს. ამ თეორიებს ეკონომიკური აზრის ისტორია შეისწავლის. ანტიკური პერიოდის ეკონომიკური აზროვნება უკვე ხამურაბის კანონებში და ბიბლიაში აისახა, მაგრამ მაინც ეკონომიკური აზრის განვითარების ისტორია ძველი საბერძნეთიდან უნდა დავიწყოთ. რატომ? იმიტომ, რომ თვით ტერმინი *ეკონომიკა*, ძველ საბერძნეთში გაჩნდა და საოჯახო მეურნეობის მართვას ნიშნავს. მართლაც, ეს ტერმინი პირველად ძველბერძენმა სწავლულმა **ქსენოფონტემ** თავისი თხზულების სათაურად გამოიყენა, რომელშიც საშინაო მეურნეობის გაძღოლისა და მიწათმოქმედების წარმოების სხვადასხვა გონიერ წესებს განიხილავდა. ასეთი გაგებით ეს სიტყვა შემდგომშიც, საუკუნეების განმავლობაში გამოიყენებოდა. ამგვარად, ეკონომიკა იმთავითვე მეურნეობის გონივრულ გაძღოლას გულისხმობდა.



**ქსენოფონტე**
ძვ წ. 431-356

აქვე უნდა აღინიშნოს, რომ ანტიკური ხანისათვის დამახასიათებელია *ეთიკურ-მორალური ეკონომიკური აზროვნება*, რომელიც, ე. წ. ზოგადი სამართლიანობის განცდას ემყარება. ეს იმ ტიპის აზროვნებაა, როდესაც ადამიანის ეკონომიკურ საქმიანობას ეკონომიკური მიზანშეწონილობის კუთხით კი არ აფასებენ, არამედ ცდილობენ გაარკვიონ, რამდენად მორალური და ეთიკურია მისი ესა თუ ის ეკონომიკური ქმედება. მაგალითად, ანტიკური ხანის ადამიანისათვის მორალურად გაუმართლებელი იყო მევახშეობა და სარგებელი.

სარგებელი და პროცენტი იმ ეპოქის ადამიანისათვის ძირითადად *ფულის მიერ ფულის კეთების*, ერთი თვალის შევლებით, ნაკლებად სამართლიანი პროცესი იყო, რომელიც მის აზროვნებაში უშრომელ შემოსავალთან ასოცირდებოდა. მაგალითად, სპარტის კანონმდებელი **ლიკურგე**, ფუფუნებას, მევახშეობას, ფულის დაგროვებას ებრძოდა. ამისათვის მან სპარტაში ოქროსა და ვერცხლის ფულის გამოყენება აკრძალა და რკინის ფული შემოიღო. ამით ფულის დაგროვებამ, მისი სიიაფის გამო, მართლაც აზრი დაკარგა, მაგრამ იმავდროულად სპარტელებთან ვაჭრობის მოსურნეთა



**ლიკურგე** სპარტას
ძვ. წ. IX-VIII სს-ში განაგებდა.



**პლატონი**
ძვ. წ. 427-347



**არისტოტელე**
ძვ. წ. 384-322

რიცხვი ფრიად შეამცირა, ვინაიდან საქონლის რკინის ფულზე გაყიდვა არავის სურდა.

ანტიკური ხანის ერთ-ერთი უდიდესი მოაზროვნის და ფილოსოფოსის **პლატონის** თვალსაზრისითაც, *იდეალური სახელმწიფოს* მიზანს უნდა წარმოადგენდეს „მომხვეჭელობისადმი არაზნეობრივი ვნების განდევნა“, რადგანაც „ზედმეტი სიმდიდრე“ ბადებს ისეთ საზიზღარ თვისებებს, როგორიცაა სიზარმაცე და სიხარბე.

როგორც ვხედავთ, ანტიკური პერიოდის ეკონომიკური აზროვნება ფრიად წააგავს საბჭოთა ან პოსტსაბჭოთა სივრცის, ანუ, სხვა სიტყვებით რომ ვთქვათ, განუვითარებელი ეკონომიკური ურთიერთობების მქონე საზოგადოებაში მცხოვრები ადამიანების შეხედულებებს. ასეთი ადამიანები კი ერთნაირად აზროვნებენ ძვ. წ. V თუ ახ. წ. XXI სს-ში.

ანტიკური ხანის ეკონომიკური აზროვნების სისტემატიზაცია და მეცნიერული გააზრება-დასაბუთება პირველად ძველბერძენმა ფილოსოფოსმა და სწავლულმა **არისტოტელემ** სცადა. ამიტომაც მიიჩნევა ის ეთიკურ-მორალური ეკონომიკური აზროვნების ფუძემდებლად. მოგვიანებით არისტოტელეს შეხედულებებმა განვითარება შუა საუკუნეების ეკონომიკურ აზროვნებაშიც ჰპოვა.

ამ ტიპის ეკონომიკური აზროვნება კაცობრიობას მისი ისტორიის უდიდეს პერიოდში ახასიათებდა და მისი დაძლევა მხოლოდ ახალი ისტორიის ხანაში, ანუ კაპიტალისტური ურთიერთობების განვითარების პერიოდში მოხდა. განვიხილოთ ეს საკითხი უფრო დეტალურად.

არისტოტელე გამოჰყოფდა ორი ტიპის ეკონომიკურ საქმიანობას: პირველს, საკუთრივ ეკონომიკას ადამიანის იმ ტიპის საქმიანობას უწოდებდა, რომელიც სახლის, ანუ ოჯახის ან ქვეყნისათვის კეთილდღეობის მოპოვება-გამრავლებისაკენაა მიმართული. ასეთ საქმიანობას ის ფრიად დადებითად აფასებდა. სასარგებლო ეკონომიკურ საქმიანობად არისტოტელე ვაჭრობასაც მიიჩნევდა, რომელსაც საქონლის გაცვლის სამართლიან ფორმად განიხილავდა. იმავდროულად, როგორც ანტიკური ეპოქის ადამიანი, არისტოტელე გმობდა მეურნეობის ორგანიზების ისეთ ფორმას, რომლის მიზანი მოგება და სიმდიდრის დაგროვება იყო. ასეთ საქმიანობას ის ეკონომიკისაგან განასხვავებდა და *ქრემატულს* უწოდებდა.

ტიპიურ ქრემატულ საქმიანობად არისტოტელეს მევახშეობა მიაჩნდა. მის განსაკუთრებულ გულისწყრომას პროცენტი იწვევდა, რომელსაც ის შემოსავლის მიღების ყველაზე არაბუნებრივ ფორმად მიიჩნევდა. მისი აზრით, პროცენტი მსესხებლის ხარჯზე მიღებული სარგებელი იყო, რომელსაც უზნეო სიძუნწითა და გამდიდრების ჟინით შეპყრობილი გამსესხებელი ითვისებდა.

არისტოტელეს აზრით, მევახშე პროცენტს ითვისებდა უსამართლოდ, ვინაიდან არ იყო მისი შემქმნელი; აიძულებდა მსესხებელს დაებრუნებინა გაცემული თანხა

ნამატით და ამით აქცევდა ფულს ახალი ფულის მიღების წყაროდ, რაც, არისტოტელეს აზრით, დაუშვებელი და ამორალური იყო.

მართლაც, ანტიკური ხანის, ისევე როგორც შუა საუკუნეების ადამიანს არ ესმოდა სარგებლის არსი. ის ვერ იაზრებდა, რომ სარგებელი ფულის ეკონომიკურ წრებრუნვაში „გაჩერების“, მესაკუთრის მიერ მისი გარკვეული დროით ვერგამოყენების საფასურია.

არისტოტელეს აზრით, ფულის დანიშნულება მხოლოდ საქონლის გაცვლის უზრუნველყოფა იყო და არა გამდიდრება, ანუ ახალი ფულის შექმნა. ხოლო საკუთრივ საქონლის გაცვლა კი მაშინ იყო გამართლებული, თუ ის ადამიანის საჭიროებიდან გამომდინარეობდა და არა გამდიდრების სურვილიდან.

*როგორ და რის საფუძველზე ხდება საქონლის გაცვლა?* მისი ღირებულების მიხედვით — იქნება პასუხი, მაგრამ *რა ქმნის საქონლის ღირებულებას?* არისტოტელე პირველი იყო ვინც შეეცადა აეხსნა, თუ რა უდევს საფუძვლად საქონლის ღირებულებას.

უნდა აღვნიშნოთ, რომ მეცნიერებს დღესაც ამ საკითხზე ცალსახა აზრი არ აქვთ. ერთ ნაწილი მიიჩნევს, რომ საქონლის ღირებულებას მასზე დახარჯული შრომა განსაზღვრავს. ასეთებს *ღირებულების შრომითი თეორიის* მომხრეებს უწოდებენ. მეორენი მიიჩნევენ, რომ საქონლის ღირებულება ზოგადად სუბიექტური რამაა და მას, ყოველი მოცემული მომენტისათვის, ამა თუ იმ ადამიანისათვის საქონლის სარგებლიანობისა და, შესაბამისად, საჭიროების ხარისხი განსაზღვრავს.

არისტოტელესათვის, როგორც ანტიკური ეპოქის ადამიანისათვის, წარმოუდგენელი იყო სოციალურად არათანასწორი ადამიანების (მაგალითად, მოქალაქეებისა და მონების) შრომის გათანაბრება. ამიტომაც, მან იმთავითვე გამორიცხა შესაძლებლობა, საგნების ღირებულებისა და გაცვლის საფუძვლად მათ შექმნაზე დახარჯული შრომა მიეჩნია.

იმავდროულად, არისტოტელეს აღელვებდა გაცვლისას სამართლიანობის დაცვის პრობლემა. ამის მიღწევა ხომ შეუძლებელი იყო საგნების შეთანასწორების გარეშე. მაგრამ როგორ უნდა შეუთანასწოროთ მაგალითად, პური და ერთი წყვილი ფეხსაცმელი? რის საფუძველზე შეიძლება მოხდეს მათი სამართლიანი გაცვლა? ბუნებრივია, მათი ღირებულების საფუძველზე, მაგრამ კვლავ ვაწყდებით კითხვას:

*რა ქმნის საგნის ღირებულებას?*

არისტოტელემ საგნის ღირებულებისა და, შესაბამისად, სამართლიანი გაცვლის საფუძვლად, მისი შემქმნელის ღირსება გამოაცხადა. თუ ცნობილია ერთმანეთში ნივთების გამცვლელ ადამიანთა ჭეშმარიტი ღირსება — აღნიშნავს ის — შეიძლება განისაზღვროს გასაცვლელი ნივთების თანაფარდობა (პროპორციები).

ამისათვის არისტოტელეს შემდეგი მაგალითი მოჰყავს: თუ 100 ცალი ფეხსაცმლის გაცვლითი ღირებულება 1 სახლს შეესაბამება, ხოლო მშენებლის ღირსება 2-ჯერ აღემატება მეწაღისას, მაშინ მშენებელი მეწაღესთან ისეთ თანაფარდობაში აღმოჩნდება, როგორც 200 ფეხსაცმელი 1 სახლთან და სწორედ ასეთი გაცვლა უნდა ჩაითვალოს სამართლიანად.



**თომა აქვინელი**
1225 -1274

როგორც ვხედავთ, არისტოტელეს აზრით, ნივთის ღირებულებას მხოლოდ მასზე დახარჯული შრომა ან მოთხოვნა-მიწოდების კანონი კი არ განსაზღვრავს, არამედ ნივთის შემქმნელის ღირსებაც. რაც უფრო ღირსეულია მაგალითად, ფეხსაცმლის მკერავი, მით უფრო მეტი ღირებულება დაედება მის მიერ შეკერილ ფეხსაცმელს.

**შუა საუკუნეების ეკონომიკური აზრი.** არისტოტელედან დიდად წინ ვერც შუა საუკუნეების ეკონომიკურმა აზრმა წაიწია. ის ყველაზე უფრო სრულყოფილად **თომა აქვინელის** ნაშრომებშია გადმოცემული.

თომა აქვინელი ძირითადად არისტოტელეს თვალსაზრისის, ერთი მხრივ, ფეოდალურ-შუასაუკუნოვან და მეორე მხრივ, ქრისტიანულ ვერსიას ანვითარებს. ოქროსა და ვერცხლის სიმრავლე, თომა აქვინელის თვალსაზრისით, ადამიანს ბედნიერს არ ხდის და ასეთი სიმდიდრის შეძენა არ შეიძლება წარმოადგენდეს ადამიანის მიზანს, ვინაიდან მიზანი უნდა იყოს *ზნეობრივი სრულყოფა.*

ეს თვალსაზრისი გამომდინარეობს, როგორც არისტოტელეს მსჯელობიდან, ისე ქრისტიანული იდეოლოგიიდან, რომლის მიხედვითაც ეკონომიკური ინტერესები უნდა ექვემდებარებოდეს ცხოვრების ნამდვილ მიზანს — სულის ხსნას. ეს კი ადამიანის მორალური სრულყოფით მიიღწევა. შუასაუკუნოვანი აზროვნება ყოველი ფეხის ნაბიჯზე საზღვრებს უწესებდა ადამიანის ეკონომიკურ საქმიანობას სხვადასხვა აკრძალვებითა და გაფრთხილებებით, რომე-




**1988 წელს უმბერტო ეკოს ავტორობით გამოცემული თომა აქვინელის ესთეტიკა.**

ლსაც არაფერი ჰქონდა საერთო ეკონომიკური კანონებისა და პროცესების ცოდნასთან და ეკონომიკურ ინტერესებს რელიგიურ, მორალურ-ზნეობრივ წარმოდგენებს უქვემდებარებდნენ. ყოველივე ეს, ბუნებრივია, ფრიად ზღუდავდა შუა საუკუნეების ადამიანის ეკონომიკური საქმიანობის საზღვრებსა და შესაძლებლობებს.

შუა საუკუნეების ფილოსოფოსებს შორის გავრცელებული იყო აზრი, რომ მევახშეები, ანუ ბანკირები არ ქმნიდნენ საზოგადოებისათვის საჭირო ნივთებს — პროდუქტს, რის გამოც არ იმსახურებდნენ საზოგადოებაში ღირსეულ ადგილს და სულაც ზედმეტნი იყვნენ საზოგადოებისათვის. იმავდროულად, შუა საუკუნეების სწავლულები და მათ შორის, თომა აქვინელი, არისტოტელეს მსგავსად, ვაჭრობას კანონიერ და საჭირო საქმიანობად მიიჩნევდნენ. მათი აზრით, სხვადასხვა ქვეყნების ბუნებრივ სიმდიდრეებში განსხვავებები *ღვთის წინასწარ-განჭვრეტილობაზე* მიგვანიშნებდა. მართლაც, სხვადასხვა ქვეყნებში სხვადასხვა საქონელი მზადდება და ადამიანებს სჭირდებათ მათი ერთმანეთზე გაცვლა. ასე რომ, ვაჭრობასა და ვაჭრობიდან მიღებულ მოგებაში ცუდი არაფერია. მით უფრო, რომ მოგება, რომელსაც ვაჭარი საქონლის გაყიდვის შემთხვევაში იღებს, შეიძლება ჩაითვალოს, როგორც გაწეული შრომის ანაზღაურება. თუმცა, იმავდროულად, შუა საუკუნეების სწავლულთა აზრით, ვაჭრობა თავის თავში ცდუნების შემცველია, ამიტომ ის საშიში საქმიანობაა. ადამიანი დარწმუნებული უნდა იყოს, რომ მოგებას საერთო საქმესა და საზოგადოების კეთილდღეობას ახმარს და შემოსავალი, რომელსაც ის ვაჭრობიდან იღებს, არ აღემატება შრომისათვის გაწეულ სამართლიან ანაზღაურებას.

ადრეულ ქრისტიანობაში თანასწორობის იდეა კერძო საკუთრებაზე უარის თქმაში, ქონების განსაზოგადოებაში, შრომის სავალდებულობასა და საყოველთაოობის აღიარებაში გამოვლინდა. თომა აქვინელის თხზულებებში შრომა ფასდება დადებითად, როგორც სიცოცხლისათვის აუცილებელი, რომელიც იცავს ადამიანს უსაქმურობისაგან და ხელს უწყობს მისი ზნეობის განმტკიცებას, ამავე დროს, არისტოტელესთან ერთად თომა აქვინელი უარყოფს სხვადასხვა სახის შრომის გათანაბრებას, განიხილავს რა ფიზიკურ შრომას, როგორც მონურს. მას უჭირს აგრეთვე კერძო საკუთრების გამართლებაც. შუა საუკუნეების მოაზროვნეები ამტკიცებდნენ, რომ კერძო საკუთრება აუცილებელია, ყოველ შემთხვევაში, ამ არასრულყოფილ სამყაროში მაინც, ვინაიდან, როდესაც სიკეთე ცალკეული პირების საკუთრებაა, ასეთ ვითარებაში ადამიანები მეტს მუშაობენ და ნაკლებს კამათობენ. ამიტომ უნდა ავიტანოთ კერძო საკუთრება, როგორც ადამიანური სისუსტისადმი დათმობა. თუმცა, თავისთავად იგი არასასურველი რამაა. ეთიკის სფეროში გავრცელებული იყო აზრი, რომ საკუთრება, უკეთეს შემთხვევაშიც, მძიმე ტვირთია. თანაც იგი მოპოვებული უნ-

და იყოს კანონიერი გზით, უნდა ეკუთვნოდეს, რაც შეიძლება მეტ ადამიანს და უნდა იძლეოდეს ღარიბებისათვის დახმარების გაწევის საშუალებას. მისი გამოყენება უნდა ხდებოდეს, შეძლებისდაგვარად, ერთობლივი შეთანხმების საფუძველზე და მისი მფლობელები მზად უნდა იყვნენ გაუზიარონ ეს სიკეთე მათაც, ვინც არის უკიდურესად გაჭირვებული.

ასეთი აზროვნების ფილოსოფიურ საფუძველს წარმოადგენს: ღვთის სამართლიანობისა და მატერიალურ სიკეთეთა რაოდენობრივად საზღვრულობის იდეა. მატერიალურ სიკეთეთა რაოდენობრივად საზღვრულობა გულისხმობს, რომ ღმერთმა თუ განგებამ კაცობრიობისთვის მატერიალური დოვლათი მხოლოდ განსაზღვრული რაოდენობით გაიმეტა, ამიტომ, თუ ვინმე სხვასთან შედარებით მეტ სიმდიდრეს, ანუ მატერიალურ დოვლათს დაეუფლება, ეს დაანარჩენების ხარჯზე მოხდება. მაგალითად, თუ სუფრაზე 10 ვაშლი დევს და ერთ-ერთი სუფრის წევრი 9-ს შეჭამს, ზოგიერთ სუფრის წევრს აღარ შეხვდება ვაშლი. ასეთი ლოგიკა არ გულისხმობს, რომ შესაძლოა მაცივარში კიდევ ბევრი ვაშლი იყოს და თუ სუფრაზე გამოილია დაამატონ. ანალოგიურად, მატერიალურ დოვლათს, ქონება-სიმდიდრეს ადამიანები ქმნიან, და თუ ერთი ადამიანი მეტ სიმდიდრეს დააგროვებს, ამით სხვას ოდნავაც არ აკლდება შანსი დააგროვოს იგივე ოდენობით ან მეტი სიმდიდრე. ქონება "ქუჩაში" კი არ დევს და ადამიანები მეტის მითვისებით კი არ მდიდრდებიან, არამედ ქონებას, პროდუქტებს თვითონ ადამიანები ქმნიან და მისი გაყიდვით მდიდრებიან. ღვთის სამართლიანობისა და მატერიალურ სიკეთეთა რაოდენობრივად საზღვრულობის იდეა თავისი ფესვებით წარმართობის ხანამდეც კი მიდის, როდესაც გვაროვნული თემის ეპოქაში გავრცელებული იყო წარმოდგენები, თითქოს წარმატებული მიწათმოქმედი ან მონადირე შეიძლებოდა ყოფილიყო ჯადოქარი, ან ქურდი. თუ ვინმემ უკეთესი მოსავალი მოიწია, გამოდის, რომ მან მეზობელს მოპარა და ეს მოსავალი — *სულებისათვის გასაცემი* მოსავალია.

პლატონის აზრით, ზოგადად ნამატი პროდუქტი უნდა განვიხილოთ საზოგადოებრივი წესრიგის დარღვევად, ქურდობად. ვინაიდან ასეთ შემთხვევაში, მისი აზრით, მცირდებოდა არა მხოლოდ საზოგადოებრივი კეთილდღეობა, არამედ საზოგადოებრივი ქველმოქმედების მოცულობაც. ფრაზა შესაძლოა უცნურად მოგეჩვენოთ, თუ არ გავითვალისწინებთ იმ ფაქტს, რომ ძველ ბერძენ მოაზროვნეებს აღელვებდათ, პირველ რიგში, ეთიკის და არა ეკონომიკური ეფექტურობის საკითხები.

კარლ მარქსი შენიშნავდა: „*ძველებთან* თქვენ ვერ იპოვით მსჯელობას იმის თაობაზე, თუ საკუთრების რომელი ფორმაა უფრო ეფექტური. მათ აინტერესებთ, თუ საკუთრების რომელი ფორმა აძლევს საზოგადოებას საუკეთესო მოქალაქეებს".

ესაა ჩაკეტილი საზოგადოებისათვის დამახასია-თებელი აზროვნება, რომელსაც მიაჩნია, რომ მატერიალური სიკეთეები საზღვრულია. აქედანვე მომდინარეობს სიკე-თეთა „სამართ-ლიანად განაწილების სურვილიც“. იბადება კითხვა: *როგო-რია სამართლიანობის კრიტერიუმები, მათ შორის, სამართ-ლიანი განაწილების, გაცვლის თუ სამარ-თლიანი ფასის?*

არისტოტელესათვის ასეთი კრიტერიუმი, როგორც გვახსოვს, ღირსება იყო. ამით ის ასაბუთებდა ქონებრივი უთანასწორობის არსებობის სამართლიანობას. თომა აქვი-ნელმა ეს თვალსაზრისი კიდევ უფრო განავითარა. ის ხომ ფეოდალურ საზოგადოებაში ცხოვრობდა, საზოგადოებაში რომელიც იერარქიულ წოდებებად იყო დაყოფილი. თავის წოდებაზე უფრო ზევით ასვლის მცდელობაც კი შუა საუკუნეების სწავლულთათვის, მათ შორის თომა აქვი-ნელისათვის, დიდ ცოდვად მიიჩნეოდა, ვინაიდან წოდე-ბებად დაყოფა თვით ღმერთის მიერ იყო დადგენილი. ადამიანები უნდა ცდილიყვნენ საკუთარი კეთილდღეობა უზრუნველეყოთ მხოლოდ იმ ზღვრამდე, რომელიც შეესაბა-მებოდა მათ სოციალურ კუთვნილებას (წოდებას, ფენას). ადამიანის უფრო მეტისადმი სწრაფვა აღიქმებოდა როგორც არა მისი მოხერხებულობა, არამედ სიხარბე და სასიკვდილო ცოდვა.

აქედანვე გამომდინარეობს თომა აქვინელის თვალ-საზრისი სამართლიანი განაწილების თუ გაცვლის, ანუ პრო-დუქტის ფასის შესახებ.

პროდუქტის ფასს, ანუ გაცვლითი ღირებულებას თომა აქვინელი სამართლიანობიდან გამომდინარე ორი შეხედულების, ორი კომპონენტის, გათვალისწინებით ად-გენს. სამართლიანობიდან გამომდინარე ერთი შეხედულება სპროდუქტის ფასს ამ პროდუქტის შესაქმნელად გაწეული შრომისა და ხარჯების მიხედვით ადგენს. სამართლია-ნობიდან გამომდინარე მეორე შეხედულება კი უზრუნველ-ყოფს უფრო მეტ სიკეთეს მათთვის, ვისაც „საზოგადოებრივი ცხოვრებისათვის უფრო მეტი მნიშვნელობა“ ენიჭება. ეს ნიშნავს იმას, რომ როგორც *სიკეთეთა* განაწილება, ისე ფასთა წარმოქმნის პროცესი გამცვლელთა სოციალურ სტა-ტუსზეა დამოკიდებული. აი, მაგალითად, როგორ ცდილობს თომა აქვინელი გაამართლოს ფეოდალის მიერ გლეხისაგან მიწის რენტის — გადასახადის მიღების მართებულობა: მიწის რენტა არის პროდუქტი, რომელიც შექმნილია ბუ-ნების ძალების მიერ და ამიტომაც უნდა იყოს მითვისებული მიწის მფლობელის მიერ. „სწორედ რენტა — ამბობს თომა აქვინელი — აძლევს შესაძლებლობას *რჩეულთა ამა სოფლი-სა* სულიერად იღვაწონ, რათა იხსნან სხვები“.

დასასრულს, საინტერესოა თვალი მივადევნოთ პრო-ცენტის შესახებ შეხედულებათა ევოლუციას — მთლიანი უარყოფიდან ნაწილობრივ გამართლებამდე. **მევახშეობის** ისტორიიდან ცნობილია, რომ თავდაპირველად სესხის, ფუ-

**მევახშეობა და შუა საუკუნეები**

ვინაიდან, ქრისტიანების გაგებით, მევახშეობა ამორალური საქმე იყო, ამ საქმით ევროპულ ქალაქებში ძირითადად ებრაელები იყვნენ დაკავებულნი. ამიტომ, ახალი ისტორიის ეპოქაში, საბანკო საქმე ევროპაში ძირითადად ებრაელი ბანკირების ხელში აღმოჩნდა.

ისლამურ ქვეყნებში, შუა საუკუნეებში, მევახშეობა, ისას (იესო ქრისტეს) მოძღვრებაზე დაყრდნობით მართლმორწმუნე მუსლიმისთვის აგრეთვე ამორალურ საქმიანობად ითვლებოდა. ამიტომ, დღესაც ისლამური ბანკები საბანკო საქმიანობის წილში შედიან, მაგრამ პროცენტს არ იღებენ.

ლის თუ ნივთების სახით ვალად აღება ხდებოდა არასამეწარმეო მოხმარებისათვის, უბრალოდ „გამოუვალი“ მდგომარეობის გამო.

ეს პრაქტიკა ბატონობდა გვიან შუა საუკუნეებამდე. მაგალითად, მოქალაქე იღებდა ვალს იმისათვის, რომ შიმშილით არ მომკვდარიყო; რაინდი იმისათვის, რომ წასულიყო ჯვაროსნულ ლაშქრობაში; მოქალაქეთა ჯგუფი იმისათვის, რომ აეშენებინათ ტაძარი. აზროვნების ეს მოდელი მხოლოდ განუვითარებელი ეკონომიკური ურთიერთობების არსებობის შემთხვევაშია შესაძლებელი. ის გულისხმობს, რომ ხალხის უმეტესობა სესხს ბიზნესის დასაწყებად (ან გასავითარებლად), ყოფა-ცხოვრების უკეთ მოსაწყობად, ვთქვათ სახლის, ტექნიკის და ა.შ. შესაძენად კი არ იღებს, არამედ მას უკიდეურეს შემთხვევაში მიმართავს. ამიტომ, არასამართლიანად მიიჩნეოდა, თუ ვინმე სიმდიდრეს იხვეჭდა უბედურებაზე და სხვების საცოდაობაზე.

ეკონომიკური ურთიერთობების განვითარების კვალდაკვალ მატულობდა იმათი რიცხვი, ვინც სესხს ბიზნესის განსა-ვითარებლად, ცხოვრების კეთილმოსაწყობად და ა.შ. იღებდა. შესაბამისად გაცემულ სესხზე სარგებლის დადება აღარ გამოიყურებოდა ისე ამორალურად, როგორც მანამდე. თუ ერთი ადამიანი მეორეს ფულს გამოართმევდა, ამ ფულით ბიზნესს წამოიწყებდა და გამდიდრდებოდა, რა გასაკვირია, ამ ყველაფრისთვის მსესხებელს გამსესხებლისთვის ფული ნამეტით დაებრუნებინა. შესაბამისად, მოხდა სესხის სარგებელთან, პროცენტთან, დაკავშირებული მორალურ-ეთიკური შეხედულებების გადახედვა.

XVI ს-ში კანონიკური სამართალი სესხად გაცემული თანხიდან პროცენტის აღების მართებულობის თაობაზე შემდეგ თვალსაზრისს გვთავაზობდა: 1. პროცენტი საზღაურია საკრედიტო დაწესებულებების ორგანიზაციასა და შენახვაზე გაწეული შრომის და 2. პროცენტი სესხად გაცემული ფულის განკარგვის შეუძლებლობის გამო მიყენებული ზიანის ანაზღაურებაა, თუმცა ეს ზიანი უნდა დამტკიცებულიყო.

იმ დროს, როდესაც წარმოებაში კაპიტალის მომგებიანი დაბანდება ფართოდ გავრცელდა, მევახშესა თუ ბანკირისათვის საკმარისი იყო დაემტკიცებინა გასესხებული თანხის სავაჭრო ან საწარმოო დანიშნულება, რათა ჰქონოდა საფუძველი, მოეთხოვა პროცენტი გაცემულ კაპიტალზე. საფუძველს წარმოადგენდა კრედიტორის მიერ მოგების შესაძლებლობის დაკარგვა იმ ოპერაციებიდან, რომელიც მას გაუჩნდა ფულის გაცემის შემდეგ.

სავარაუდო მოგების დაკარგვა მოითხოვდა ანაზღაურებას, ვინაიდან წინააღმდეგ შემთხვევაში ირღვეოდა კანონიკური სამართლის პრინციპი: ვალის ამღები უცხო კაპიტალის დახმარებით მდიდრდებოდა, კრედიტორი კი პირიქით — განიცდიდა დანაკარგს.

ეკონომიკურ ცხოვრებაში განხორციელებული ცვლილებების შედეგად, XVI ს-ში საეკლესიო წრეებში განმტკიცდა გასესხებული თანხის პროცენტით დაბრუნების გამართლების იდეა. იკრძალებოდა მხოლოდ ზედმეტის მოთხოვნა გამსესხებლის მიერ, ამისათვის განისაზღვრა გადასახდელი პროცენტის ოფიციალური მაქსიმუმი. თუმცა ზოგადად საყოფაცხოვრებო დონეზე, დამოკიდებულება მევახშისადმი რჩებოდა უარყოფითი. ეს არც არის გასაკვირი, თუ მხედველობაში მივიღებთ როგორც ქრისტიანული სარწმუნოების, ისე ისლამის და ზოგადად სხვა მსოფლიო რელიგიების ძირითად პოსტულატებს.

ვინაიდან შუა საუკუნეების საეკლესიო მოღვაწეები სარგებლით ფულის გასესხებას ქრისტიანული მორალისთვის შეუფერებლად მიიჩნევდნენ, ევროპის ქრისტიანულ მოსახლეობას რელიგია უკრძალავდა მევახშეობრივ და საბანკო საქმიანობას. ამ წნეხისგან თავისუფლები ევროპაში მცხოვრები ებრაელები იყვნენ. გაიხსენეთ უილიამ შექსპირის ცნობილი ნაწარმოები “ვენეციელი ვაჭარი”. სწორედ ეს გახდა ერთ-ერთი მიზეზი იმისა, რომ ახალი ისტორიის პერიოდისთვის საბანკო, საფინანსო-საკრედიტო საქმიანობა ძირითადად ებრაელების ხელში აღმოჩნდა.

აღსანიშნავია, რომ სესხზე პროცენტის შესახებ მორალურ-ეთიკურ შეხედულებებს, სინამდვილეში, განსაზღვრავს არა რომელიმე რელიგიისთვის სპეციფიკური ღირებულებები, არამედ საზოგადოებაში ეკონომიკური ურთიერთობების განვითარების დონე. სხვადასხვა რელიგიის მქონე ეკონომიკურად განუვითარებელ საზოგადოებებში სესხზე პროცენტი ერთნაირად მიუღებელია. საინტერესოა, რომ ისლამურ ბანკებს ახლაც ეკრძალებათ სესხზე პროცენტის დაწესება. ამას ისინი მსესხებელთან მოგების წილში ჩაჯდომით აკომპენსირებენ. მიზეზი ამ ქვეყნებში ეკონომიკური ურთიერთობების დაბალ დონეში უნდა ვეძიოთ, თუმცა თვითონ ყოველივე ამას საფუძვლად, რაოდენ გასაკვირიც არ უნდა იყოს, ისას—იესოს მოძღვრებას უდებენ. მაშინ, როცა ქრისტიანული სამართლიანობის ფარგლებში დიდი ხანია მოეძებნა გაცემულ სესხზე დაწესებულ სარგებელს მორალური გამართლება.

ეთიკური საფუძველი გამჭოლად გასდევს შუა საუკუნეების თითქმის ყველა მეცნიერის ეკონომიკურ აზრს და ნაშრომს. ეკონომიკური და ეთიკური პრობლემების საბოლოოდ განცალკევება, უკვე, პირველი ეკონომიკური სკოლების გამოჩენას უკავშირდება .

**ეკონომიკური აზრი XV-XVIII საუკუნეებში — მერკანტილიზმი.** ადამ სმიტმა, XVIII ს-ის ბრიტანელმა ფილოსოფოსმა და თანამედროვე ეკონომიკური მეცნიერების ერთ-ერთმა ფუძემდებელმა, მისივე ეპოქისა და წინა რამდენიმე საუკუნის ეკონომიკურ პოლიტიკას *მერკანტილური სისტემა*



**გუსტავ ფონ შმოლერი**
1838-1917
(გერმანელი ისტორიკოსი და ეკონომისტი)

*„მერკანტილიზმი, არც მეტი, არც ნაკლები, არა მარტო სახელმწიფოს, არამედ სახელმწიფო ეკონომიკის შექმნის აუცილებელი წინაპირობაა."*

**ფასების რევოლუცია** — ასე ეწოდა XVI ს-ის ევროპის ეკონომიკურ ცხოვრებაში მომხდარ მოვლენას, როდესაც ესპანეთის მიერ კოლონიებიდან დიდი რაოდენობით ოქროს შემოტანამ ამ ძვირფასი ლითონის გაუფასურება და, შესაბამისად, ფასების არნახული ზრდა გამოიწვია.

**ფილიპ ვილჰელმ ფონ ჰორნიკი** (1640-1714) ავსტრიელი, მხარს უჭერდა მერკანტელიზმის თეორიას. 1684 წელს მან გამოსცა წიგნი - "ავსტრია ყველას გაუსწრებს, თუკი მოინდომებს".

უწოდა და ის დაახასიათა, როგორც *უგუნური* და *უსამართლო.*

სმიტისაგან განსხვავებით, იმავე საუკუნის გერმანელი მეცნიერები მერკანტილიზმს ფრიად დადებითად აფასებდნენ და სასიცოცხლოდ აუცილებლად მიიჩნევდნენ არა მხოლოდ ეროვნული ეკონომიკის, არამედ სახელმწიფოს მშენებლობის თვალსაზრისითაც.

*მაინც რა არის მერკანტილიზმი და როგორ წარმოიშვა ის?*

ცნობილია, რომ თავდაპირველად კაპიტალის დაგროვება ფულადი სახით ვაჭრობაში ხდება. ეს პროცესი ევროპაში ახალი მიწების აღმოჩენამ და კოლონიების დაპყრობამ ფრიად დააჩქარა. ამას ***კი ფასების რევოლუცია*** და ინფლაციური პროცესები მოჰყვა. ამიტომაც, გასაკვირი არაა, რომ ადამიანები სავაჭრო-ფულადი ბრუნვის სფეროსათვის დამახასიათებელი კანონზომიერებების კვლევით დაინტერესდნენ. ამას ეკონომიკური აზრის განვითარების ისტორიაში პირველი მიმდინარეობის — სკოლის ჩამოყალიბება მოჰყვა, რომელსაც მერკანტილიზმის სკოლა ეწოდა. ისიც უნდა ითქვას, რომ მერკანტილიზმისათვის დამახასიათებელი აზროვნება ახალი მიწების აღმოჩენამდეც იკიდებს ფეხს და საკუთრივ ევროპაში ფულადი სასაქონლო ურთიერთობების სწრაფი ტემპით განვითარებას უკავშირდება.

მერკანტილისტური ეკონომიკური პოლიტიკა გავრცელებული იყო XV-XVIII სს-ების ევროპაში და მისი არსი შემდეგში მდგომარეობდა: სახელმწიფოს უნდა ეცადა შეტანილ საქონელზე ბევრად მეტი გაეტანა საექსპორტოდ და იმპორტთან შედარებით ჭარბი ექსპორტიდან ამონაგები ოქრო-ვერცხლი დაეგროვებინა ხაზინაში, რაც სახელმწიფოს მოუტანდა სიმდიდრეს და სიკეთეს. ყოველივე ამის მიღწევა სახელმწიფოს მიერ ეკონომიკის რეგლამენტირება-რეგულირებითა და ეროვნული ეკონომიკის პროტექციონიზმით იყო შესაძლებელი.

მერკანტილიზმის კონცეფცია ყველაზე ნათლად ავსტრიელი მეცნიერის **ფილიპ ვილჰელმ ფონ ჰორნიკის** ნაშრომში - „ავსტრია ყველას გაუსწრებს, თუკი ის თავად მოინდომებს" - არის ჩამოყალიბებული.

## „ავსტრია ყველას გაუსწრებს, თუკი მოინდომებს"

- ქვეყნის ყოველი გოჯი მიწა უნდა გამოიყენებოდეს სასოფლო სამეურნეო დანიშნულებით, წიაღისეულის მოპოვებისთვის ან წარმოებისთვის.
- ქვეყანაში მოპოვებული ნედლეული არ უნდა გადიოდეს აქსპორტზე, არამედ მას მთლიანად უნდა ამუშავებდეს და იყენებდეს სამამულო წარმოება, რადგან საბოლოო პროდუქტი ნედლეულზე ძვირი ღირს.
- მოხდეს მეტი ადამიანის ჩართვა შრომით საქმიანობაში
- ვერცხლისა და ოქროს (ფულის) ყოველგვარი ექსპორტი აიკრძალოს, არამედ შიდა ბაზარზე დარჩეს მიმოქცევაში
- მაქსიმალური დაბრკოლება შეექმნას უცხოური საქონლის ყოველგვარ იმპორტს

ეკონომიკური პოლიტიკა იმ ეპოქაში არც შეიძლებოდა ყოფილიყო სხვანაირი, ვინაიდან ეს იყო ევროპაში ეროვნული სახელმწიფოების წარმოქმნა-განვითარების ხანა.

მართლაც, ახლად აღმოცენებულ ეროვნულ სახელმწი -ფოებში კაპიტალიზმის განვითარების ტემპი ბევრად იყო დამოკიდებული ხელისუფლებაზე, რომელიც ხელს უწყობდა კაპიტალის დაგროვებას და შესაბამისად, მეურნეობის აღმავლობას ისევე, როგორც იცავდა ჯერ კიდევ სუსტ ეროვნულ მრეწველობას სხვა ქვეყნების ნაწარმის მხრივ კონკურენციისაგან (პროტექციონალიზმი).

მერკანტილისტებმა გაწყვიტეს კავშირი ანტიკური ხანისა და შუა საუკუნეების ტრადიციულ ეკონომიკურ აზროვნებასთან, რომელიც, ადამიანების ფინანსურ მოგებაზე ორიენტირებულ საქმიანობას მკაცრ ეთიკურ-მორალურ და რელიგიურ არტახებში აქცევდა. მერკანტილისტები კიცხავდნენ ფულის განძად დაგროვებას, სამაგიეროდ, ქვეყნისა და ადამიანებისათვის სასარგებლოდ მიიჩნევდნენ სავახშო-საბანკო საქმიანობას და სესხებისა და სასესხო პროცენტების თავისუფალ მოძრაობას. მერკანტილისტები ვაჭრობას განიხილავდნენ როგორც ფულადი კაპიტალის დაგროვების უმთავრეს წყაროს.

განარჩევენ ადრეულ და გვიან მერკანტილიზმს. ადრეული მერკანტილიზმის მიმდევრები სახელმწიფოს ურჩევდნენ მკაცრი ადმინისტრაციული მეთოდების გამოყენებას, რათა კეთილშობილი ლითონებისათვის ქვეყნიდან გადინების საშუალება მოესპოთ. მაგალითად, უცხო ქვეყნის ვაჭრებს სასტიკი სასჯელის მუქარით ეკრძალებოდათ ოქრო-ვერცხლის ქვეყნიდან გატანა, ხოლო ვაჭრობით ამოგებული ფული ევალებოდათ, დაეხარჯათ ქვეყნის შიგნით, ადგილობრივი ნაწარმის შეძენაზე. ბუნებრივია, ასეთი მკაცრი წესები, საგარეო ვაჭრობისათვის ვერაფერი ხელისშემწყობი იყო. ამან თანდათან გვიან მერკანტილიზმზე გადასვლა განაპირობა. გვიანი მერკანტილიზმი ქვეყანაში კეთილშობილი ლითონის მომრავლების უზრუნველყოფას უკვე არა ადმინიტრაციული, არამედ ეკონომიკური საშუალებებით ცდილობდა. მაგალითად, აქტიური სავაჭრო ბალანსის, ანუ იმპორტთან შედარებით ექსპორტის ზრდის უზრუნველყოფით და სხვ.

ინგლისელი ვაჭარი და გვიანი მერკანტილიზმის ერთ-ერთი ყველაზე ცნობილი წარმომადგენელი — **თომას**

- იმ შემთხვევაში თუ უცხოური საქონლის იმპორტი გარდაუვალია, მისი შეძენა უნდა მოხდეს სამამულო წარმოების პროდუქტებზე გაცვლით, ნაცვლად ოქროსა და ვერცხლის ფულზე გაცვლისა.
- მაქსიმალურად ვეცადოთ იპორტი შემოიფარგლებოდეს ნედლეულის შემოტანით, რომელიც გადამუშავდება და საბოლოო პროდუქტის სახეს ადგილზე მიიღებს.
- მუდმივად ვეძიოთ შესაძლებლობა სამამულო წარმოების საქონელი გავიტანოთ ექსპორტზე, გავყიდოთ საზღვარგარეთ აუცილებლად ოქროსა და ვერცხლზე.
- აიკრძალოს ისეთი საქონლის იმპორტი, რომლის ანალოგიც იწარმოება ქვეყნის შიგნით

*ფილიპ ვილჰელმ ფონ ჰორნიკი*

**თომას მანი**
1571 –1641

**მანი** თავის შრომებში პირდაპირ რჩევებს იძლეოდა: ქვეყნის შიგნით არსებული მიწის ფართობები დაეთმოთ სოფლის მეურნეობის ისეთი პროდუქტისათვის, როგორიცაა: ყაყაჩო, სელი, თამბაქო, რაც მათ შემოტანას საჭიროს აღარ გახდიდა. ის ხელისუფლებას მოუწოდებდა, შემოეღოთ სპეციალური კანონები, რომლებიც მოსახლეობას მხოლოდ სამამულო წარმოების საქონლის მოხმარების ნებას დართავდა, რაც, ბუნებრივია, უცხოური საკვები პროდუქტებისა და ტანსაცმლის მოხმარებას მინიმუმამდე დაიყვანდა. მანვე შეიმუშავა ეკონომიკური პოლიტიკა, რომელმაც მოგვიანებით **პროტექციონიზმის** სახელი დაიმკვიდრა და რომელიც ეროვნული ბაზრის დაცვაში მდგომარეობს. ეს პოლიტიკა იმპორტის შეზღუდვასა და ექსპორტის ხელშეწყობას გულისხმობს. ზომები რომლებსაც ამის განსახორციელებლად მიმართავენ, საუკუნეების განმავლობაში უცვლელია: იმპორტულ საქონელზე მაღალი საბაჟო ტარიფები და კვოტები, ხოლო ექსპორტიორთათვის საგადასახადო შეღავათები და საექსპორტო სუბსიდიები. რა თქმა უნდა, ეს ზომები სახელმწიფოს მხრივ აქტიური მხარდაჭერის გარეშე ვერ განხორციელდება, როგორც ადრეული, ისე გვიანი მერკანტილიზმის წარმომადგენლები სახელმწიფოს მხრივ ეკონომიკურ პროცესებში აქტიურ ჩარევას იაზრებდნენ, როგორც თავისთავად საგულისხმოს.

**პროტექციონიზმი**, როგორც ეკონომიკური პოლიტიკა ეროვნული ეკონომიკის მფარველობას „პროტექციას“ გულისხმობს.

აქედან გამომდინარე, გასაკვირი არაა, რომ მერკანტილისტების უმთავრესი მიზანი სახელმწიფოს სიძლიერე იყო. ეს მიზანი კი, მათი ღრმა რწმენით, მხოლოდ მეზობელი სახელმწიფოს დასუსტებით მიიღწეოდა. მათი აზრით ერთი ქვეყნის ეკონომიკური წარმატება მხოლოდ მეორის მარცხით მიიღწევოდა. მართლაც, მერკანტილისტები ქადაგებდნენ ექსპორტის გაზრდას და იმპორტის პრაქტიკულად ნოლამდე დაყვანას. ვინაიდან ერთი ქვეყნიდან მეორეში საქონლის გაყიდვა პირველისთვის ექსპორტია, ხოლო მეორისთვის იმპორტი, შეუძლებელია ერთმა აწარმოოს ექსპორტი ისე, თუ მეორემ არ გნახორციელა იმპორტი. წარმოიდგინეთ რა მოხდება თუ ყველა ქვეყანა მერკანტილისტური მოსაზრებებით აკრძალავს იმპორტს, მაშინ ვერც ვერავინ განახორციელებს ექსპორტს. ეს იგივეა ადამიანებს უნდოდეთ მარტო გაყიდონ და არაფერი იყიდონ, ცხადია, თუ არ იარსებებენ მყიდველები, ვერ იარსებებენ გამყიდველებიც. მერკანტილისტური პოლიტიკის განხორციელება შესაძლებელი იყო მხოლოდ იმ შემთხვევაში, თუ მეზობელი არ გადადგამდა ანალოგიურ ნაბიჯებს, ანუ დაყაბულდებოდა წამგებიან პოზიციას საერთაშორისო სავაჭრო-ეკონომიკურ ურთიერთობებში ამიტომ

*„ქვეყნისათვის სწორი და სასარგებლო იქნება ისეთი პოლიტიკა, როდესაც შემოტანილი ნედლეულით ქვეყნის შიგნით დამზადებული საქონელი უბაჟოდ გაიტანება, ვინაიდან ასეთი წარმოება დაასაქმებს ღარიბ-ღატაკთა დიდ არმიას და მნიშვნელოვნად გაზრდის ამ ტიპის საქონლის საზღვარგარეთ გასატან ყოველწლიურ მოცულობას. ეს კი თავისთავად გაზრდის ამ საქონლის საწარმოებლად საჭირო შემოსატანი ნედლეულის რაოდენობას, რაც საბაჟო გადასახადის გაზრდის ხარჯზე შეავსებს სახელმწიფო ხაზინას“.*

*ტომას მანი (1571-1641)*

მერკანტილისტები მოურიდებლად ქადაგებდნენ ლოზუნგს: „გაანადგურე მეზობელი“. ეკონომიკური საქმიანობის ასეთი გაგება, როდესაც ერთის მოგება მეორის წაგებად განიხილება, დამახასიათებელი იყო ეკონომიკური აზროვნებისათვის თითქმის XVIII ს-ის ბოლომდე.

მერკანტილისტები აგრეთვე მიიჩნევდნენ, რომ „ფუფუნებით ცხოვრება“ აყალიბებს მოთხოვნას და ბადებს ფულად სტიმულს. ამიტომ, შუა საუკუნეების ეკონომიკური აზროვნებისაგან სრულიად საპირისპიროდ, ისინი ადამიანებს მოუწოდებდნენ, რაც შეიძლება მეტი ფული დაეხარჯათ ფუფუნების საგნების შეძენაზე და არა უპოვრებზე, ვინაიდან პირველ შემთხვევაში მყიდველი ახდენს წარმოების სტიმულირებას, მეორე შემთხვევაში კი ფული გამოუყენებელი ხდება. მიიჩნეოდა, აგრეთვე, რომ სწორედ ამა სოფლის ძლიერთა მოვალეობაა სამუშაო ადგილების შექმნა, რაც ფუფუნების საგნებზე დიდი ფულის ხარჯვითა და მოსამსახურეთა მრავალრიცხოვანი არმიის ყოლა-შენახვით მიიღწევა. ამ ფილოსოფიის განსახიერებაა XVII-XVIII საუკუნის მონარქებისა და არისტოკრატიის ყოფისთვის დამახასიათებელი ფუფუნება. მაგალითად, საფრანგეთის მეფის, ლუი XIV-ის კარზე, რომლის ფინანსთა მინისტრად მუშაობდა მერკანტილიზმის ერთ-ერთი ფუძემდებელი ჟანბატისტ კოლბერი, არსებობდა უამრავი, დღევანდელი გადასახედით, უაზრო თანამდებობა, როგორიცაა: პარიკის დამჭერი, ჯოხის დამჭერი და ა.შ.

მერკანტილისტების თვალსაზრისით, „მფლანგველობა მანკიერებაა, რომელიც ვნებს ადამიანს, მაგრამ არა ვაჭრობას; ხოლო სიძუნწე და მომჭირნეობა, აი, ეს კი მანკიერებაა, რომელიც ვნებს როგორც ადამიანს, ისე ვაჭრობასაც“; ისინი აგრეთვე ამტკიცებდნენ: „თითოეულმა, რომ დავხარჯოთ მეტი, ყველა მივიღებთ მეტ შემოსავალს და ვიცხოვრებთ უკეთესადო“. აქედან ცხადია თუ როგორ ღრმად იყო გამჯდარი რწმენა მფლანგველობის სარგებლიანობასა და მომჭირნეობის მავნებლობაზე.

ეს იდეა გატარებულია იმ ხანის ერთ ლექსში: **„არაკი ფუტკრებზე, ანუ ცალკეულთა მანკიერება და საზოგადოებრივი სარგებელი“.** ლექსი ორი ნაწილისაგან შედგება. პირველ ნაწილში დახატულია იმჟამინდელი მანკიერი საზოგადოება, რომელშიც მდიდრები ფულს ფლანგავენ, ღარიბები კი მათი სურვილების შესრულებაში საზღაურს იღებენ, შედეგად კი ყველა კმაყოფილია. მეორე ნაწილში, წინ საპირისპირო სურათი გვეშლება, როდესაც მდიდრები წესიერ და მომჭირნე ადამიანებად იქცევიან, რაც მშრომელი ადამიანების უმუშევრობისა და უბედურების საფუძველი ხდება.

ამგვარად, უსაქმური მდიდრები, დიახაც, რომ სასარგებლონი არიან საზოგადოებისათვის, ვინაიდან მათი

*„...ვაჭრობა ვითარდება, როდესაც სახეზეა ფულის მოჭარბება და საქონელიც ძვირდება, როცა იზრდება მოთხოვნა... ფული ასაზრდოებს ვაჭრობას. ქვეყნის ეკონომიკური აყვავების გასაღები ფულის სიჭარბეშია...“*

ჯონ ლო

თავაშვებული მფლანგველობა და ზღვარგადასული საჭიროებები განაპირობებენ მოთხოვნას სხვადასხვა სახის საქონელსა თუ მომსახურებაზე.

მერკანტილისტებიდან იღებს სათავეს წარმოდგენა იმის შესახებ, რომ ფულის უკმარისობაა უმუშევრობის მიზეზი. მერკანტილისტთა ასეთი აზროვნების თვალსაჩინო მაგალითია დებატები, რომელიც ინგლისის თემთა პალატაში გაიმართა (1621) დებატების პროცესში აღინიშნა, რომ ფერმერები და ხელოსნები, თითქმის მთელი ქვეყნის მასშტაბით, განიცდიან უსახსრობას, ამიტომაც: „საფეიქრო დაზგები გაჩერებულია და გლეხებიც იძულებულნი არიან, გააუქმონ მეწარმეებთან დადებული კონტრაქტები“ (იგულისხმება ბამბისა და შალის ნედლეული). ყოველივე ამის მიზეზად სახელდებოდა უფულობა. შექმნილი ვითარებიდან გამომდინარე გადაწყდა ჩატარებულიყო საგანგებო გამოძიება, რომელიც გაარკვევდა, სად გაქრა ფული და რაში დაიხარჯა, ვინაიდან მისი უკმარისობა ასე მწვავედ იგრძნობოდა.

**ფიზიოკრატიზმი.** XVIII ს-ის II ნახევრიდან გაბატონებულ ეკონომიკურ დოქტრინად ფიზიოკრატიზმი იქცა. მერკანტილისტებისგან განსხვავებით ფიზიოკრატები ნაკლებ მნიშვნელოვნად მიიჩნევდნენ საერთაშორისო ვაჭრობას. მაშინ, როცა მერკანტილისტების აზრით ქვეყანაში სიმდიდრე სამამულო წარმოების საქონელის ექსპორტზე გაყიდვით იქმნებოდა და ის ოქროს ან ვერცხლის ფულში განსახიერდებოდა. ფიზიოკრატები ვერც ექსპორტში და ვერც იმპორტში მოგებას ვერ ხედავდნენ. მათი აზრით ვაჭრობა, გამონაკლისების გარდა, თანაბარი ღირებულების ერთეულების გაცვლას წარმოადგენს და, შესაბამისად, ვაჭრობით სიმდიდრის დაგროვება შეუძლებელია. მერკანტილისტებისგან განსხვავებით ფიზიოკრატებს არა იმდენად საქონლის გაცვლა, არამედ საქონლის წარმოება აინტერესებდათ. მათი აზრით, სიმდიდრის - მატერიალური დოვლათის, დაგროვების ერთადერთი წყარო სოფლის მეურნეობა გახლდათ. როცა მიწა მოსავალს იძლევა ეს არის ის “ნამატი საქონელი”, რაც მანამდე არ იყო და შემდგომში გაჩნდა. საინტერესოა, რომ ფიზიოკრატებს მრეწველობა არ მიაჩნდათ მატერიალური დოვლათის დაგროვების საშუალებად. მათი აზრით მრეწველობა მხოლოდ გადამუშავებას ახდენდა იმ საქონლისა, რაც ბუნებამ მოგვცა. მაგალითად, როცა ხე ვაშლს მოისხამს, ეს ნაყოფი ახალი საქონელია, რომლის გაჩენაც უფრო მდიდარს გვხდის ვიდრე მანამდე



**ჯონ ლო**
1671-1729

წარმოშობით შოტლანდიელი, გვიანი მერკანტილიზმის ერთ-ერთი თვალსაჩინო წარმომადგენელი. საფრანგეთის მეფის ლუი XV-ის კარზე მოკლე ხნით პრემიერმინისტრის პოსტიც კი ეკავა.

აკაკი
წერეთელი

II ნაწილი

*„ახლა სულ სხვა არის, ადრე სხვა იყო:*
*წესიერებამ დაგვღუპა, ნახეთ რა გვიყო!*
*გაქრა, ფუფუნება და მედიდურობა,*
*ვაი, რომ არ არის ეს ცუდი ხუმრობა!*
*თავქარიანებიც აღარსად არიან,*
*ფულის მფლანგველები რა ჭირმა გალია?*
*ვის მიექირავოს ღარიბი მუშაკი?*

*რა წყალში ჩავარდეს ოსტატი ღატაკი?*
*სადაც კი არ მიხვალ, პასუხი ერთია:*
*არაფრად მჭირდები, ვერ გამიყიდია,*
*შეწყდა მშენებლობა, შეკვეთა უქმდება,*
*მხატვარი, ქვის მთლელი, დურგალი მწუხრდება,*
*ყველა უსახსროა, ყველა უპოვარი,*
*ეს წესიერია — ის უმუშევარი“.*
*(თარგმანი რუსულიდან მ.სანაძის)*

ვიყავით, სანამ ხე ვაშლს მოისხამდა. მაგრამ, თუ რომელიმე საწარმო ამ ვაშლიდან ჯემს დაამზადებდა, ჯემი აღარ განიხილებოდა საქონლად, რომელიც უფრო მდიდარს გვხდის, ვიდრე მანამდე ვიყავით, სანამ მარტო ვაშლი გვქონდა. შესაბამისად, ფიზიოკრატები ქვეყნის სიმდიდრის განმსაზღვრელ ძირითად ფაქტორებად ბუნებრივ რესურსებს და სასოფლო-სამეურნეო საქმიანობაში ჩართულ ადამიანურ რესურსს — შრომას მიიჩნევდნენ.

**კლასიკური პოლიტიკური ეკონომია — ეკონომიკური ლიბერალიზმი.** მერკანტილიზმის პარალელურად, ჯერ კიდევ XVII ს-ის II ნახევრიდან საფუძველი ეყრება მეორე მძლავრ ეკონომიკურ სკოლას, რომელმაც მოგვიანებით კლასიკური პოლიტიკური ეკონომიის სახელი მიიღო. მისი ყველაზე თვალსაჩინო წარმომადგენლები არიან **ადამ სმიტი** და **დევიდ რიკარდო.**

ადამ სმიტი მიიჩნევდა, რომ ადამიანის მოქმედების მთავარი მოტივი მისი ანგარებაა. ადამიანის ბუნებრივი სურვილი, გაიუმჯობესოს საკუთარი მდგომარეობა ისეთი ძლიერი სტიმულია, რომ მას თავისთავად შეუძლია საზოგადოების კეთილდღეობის უზრუნველყოფა. ამ ანგარებითი ინტერესის კონცეფციიდან ბუნებრივად გამომდინარეობს სახელმწიფოს მხრიდან ადამიანების ეკონომიკურ ცხოვრებაში „ჩაურევლობის“, „ბუნებრივი თავისუფლების“, ანუ ეკონომიკური ლიბერალიზმის (თავისუფლების) პოლიტიკა: თუ თითოეული ადამიანის ეკონომიკურ საქმიანობას საბოლოოდ საზოგადოების კეთილდღეობამდე მივყავართ, მაშინ რისთვის ვზღუდავთ ასეთ საქმიანობას, *რა საჭიროა საზოგადოების ეკონომიკურ ცხოვრებაზე სახელმწიფო კონტროლის დაწესება?*

ის რომ, ადამიანი თავის უფლებებსა და თავისუფლებებს ყოველთვის იყენებდა და იყენებს პირადი ანგარებითი ინტერესების მისაღწევად, მანამდეც კარგად იყო ცნობილი, მაგრამ დასკვნები კეთდებოდა განსხვავებული. ერთნი თვლიდნენ, რომ სწორედ იმისთვისაა საჭირო სახელმწიფოს ძლიერი ხელი, რათა მოთოკოს მოქალაქეების ეგოიზმი და ანგარება, როგორც ყველაზე ძლიერი და დამანგრეველი ადამიანური ვნება. მეორენი კი ფიქრობდნენ, რომ ეგოიზმი ადამიანის ბუნებრივი თვისება და საზოგადოებრივი პროგრესის მამოძრავებელი ძალაა. ეს უკანასკნელი თვალსაზრისი გაიზიარა ადამ სმიტმა და მიუსადაგა ის ეკონომიკური მოღვაწეობის სფეროს.

ერთ-ერთ თავის ნაშრომში ადამ სმიტი აღწერს სიტუაციას, როდესაც უგრძნობი, ამაყი და ხარბი მდიდარი მესა-

√ *„...თუმცაღა შრომისმოყვარეობა ქმნის იმას, რასაც მომჭირნეობა აგროვებს, მაგრამ კაპიტალი ვერასოდეს გაიზრდებოდა, მომჭირნეობა რომ არ ინახავდეს და არ აგროვებდეს“.*

√ *„ყასაბის, ლუდისმხდელის, თუ მეფუნთუშის კეთილგანწყობის გამო კი არ ველით ჩვენ მათგან გემრიელი სადილის მიღებას, არამედ მათი საკუთარი ინტერესიდან გამომდინარე. ჩვენ ვუხმობთ არა მათ სიკეთეს, არამედ მათ ეგოიზმს. ვესაუბრებით მათ არა ჩვენ საჭიროებებზე, არამედ მათ სარგებელზე“.*

ადამ სმიტი

კუთრე, ყოველგვარი წინასწარი განზრახვისა და სურვილის გარეშე, ემსახურება საზოგადოების ინტერესებს, ვინაიდან ზრუნავს რა მხოლოდ საკუთარ სიმდიდრეზე, ის აძლევს სამსახურს და, შესაბამისად, საარსებო სახსრებს უპოვრებს. იმავდროულად, მდიდარი იმ თავის სიმდიდრიდან მოიხმარს მხოლოდ მცირე ნაწილს, იმდენად მცირეს, რომ ის ფაქტობრივად, შეესაბამება იმას, რასაც თითოეული მისი მუშა მოიხმარს. „ამიტომ მხოლოდ ილუზიაა — აღნიშნავს სახელგანთქმული ეკონომისტი — თვალსაზრისი, რომ ბედმა ერთს არგუნა ყველაფერი, მეორე კი დატოვა ქონების გარეშე და აქცია დაქირავებულ მუშად. ერთი შეხედვით დიდი ქონებრივი უთანაბრობა ადამიანებს შორის, საკითხის დაკვირვებით განხილვის შემთხვევაში, წარმოგვიდგება თანასწორობად თანაც ისეთად, დედამიწა რომ წარმოვიდგინოთ თანაბრად განაწილებული ადამიანებს შორის“. ადამ სმიტი მიიჩნევს, რომ არსებობს ბუნებრივი სამართლიანობის კანონი, რომლის მოქმედების შედეგად საბოლოოდ: „ყველა იღებს თავის წილს ყველაფერი იმიდან, რაც მიწამ წარმოშვა“.

აქედან გამომდინარეობს აგრეთვე ეკონომიკური ლიბერალიზმის მომხრეების ეკონომიკური პროგრამა, რომელიც უარყოფს სახელმწიფოს მხრივ სამუშაო ძალის მობილობისა, თუ წარმოებასა და ვაჭრობაზე, მათ შორის მიწით ვაჭრობაზე, დაწესებული ყველანაირი შეზღუდვის არსებობას. შესაბამისად, მოითხოვს ეკონომიკურ საქმიანობაში სახელმწიფოს როლის შემცირებას. ხელისუფლებას მხოლოდ სამი ფუნქცია აქვს, — აღნიშნავდნენ ეკონომიკური ლიბერალიზმის მიმდევრები:

1. დაიცვას თავისი ხალხი გარე ძალადობისაგან;
2. დაიცვას საზოგადოების ყოველი წევრი უსამართლობისა თუ ზეწოლისაგან, ანუ აამუშავოს სამართლებრივი მექანიზმები;
3. ჩამოაყალიბოს ისეთი ინსტიტუტები, რომლებიც არა რომელიმე კერძო პირის, არამედ საზოგადოების სამსახურში იქნება.

**Laissez-faire**

ეკონომიკაში სახელმწიფოს ჩაურევლობის ადამ სმიტისეულმა თეორიამ შემდგომში ასახვა ჰპოვა ფრანგულ ტერმინში Laissez-faire (ლესე-ფეა), რომელიც ქართულად ითარგმნება: „დაე აკეთონ ისე, როგორც სურთ”.

დიდ ყურადღებას უთმობდა ადამ სმიტი კაპიტალის დაგროვების პროცესს. ის სწორედ კაპიტალს განიხილავდა ერის სიმდიდრის მთავარ წყაროდ. რადგან კაპიტალს მეწარმე-კაპიტალისტი აგროვებს, ამიტომ სწორედ მეწარმეებს, ანუ წარმოების ორგანიზატორ-მენეჯერებს მიიჩნევდა საზოგადოებაში უმთავრესი სოციალური ფუნქციის მატარებლად.

კაპიტალის დაგროვების პროცესში ის მნიშვნელოვან როლს მომჭირნეობას ანიჭებდა. მერკანტილისტებისაგან განსხვავებით, სმიტის აზრით, ვინც მომჭირნეობს ის ერის აშენებელია, მფლანგველი კი — ერის მტერი. რატომ? იმიტომ, რომ, მისი აზრით, მომჭირნეობა ხელს უწყობს კაპი-

ტალის ზრდას, ეს კი ახალი ადამიანების დასაქმებას განაპირობებს. დასაქმებული ადამიანების რიცხვის მატება კი ქვეყნის წლიურ ეროვნულ პროდუქტს, ანუ ქვეყნის სიმდიდრეს ამრავლებს.

ადამ სმიტი პირველი იყო, ვინც საფუძველი ჩაუყარა ღირებულების შრომით თეორიას: ღირებულებას ქმნის ადამიანის საგანში განივთებული შრომა, — აღნიშნავს ის, — ეს ადამიანთა თანასწორობის აღიარებასაც ნიშნავდა. თუმცა მისი თვალსაზრისით, შრომა არ იყო ღირებულების ერთადერთი შემქნელი. *ღირებულებას ის დანახარჯი ქმნის, რომელიც შრომის ანაზღაურების, ანუ ხელფასის, მოგებისა და რენტისაგან (მიწის გადასახადი) შედგება.* სმიტის ეს კონცეფცია დაედო საფუძვლად თეორიას, რომელიც მომავალში წარმოების სამი ფაქტორის სახელით გახდა ცნობილი — მიწა (რენტა), შრომა (ხელფასი), კაპიტალი (მოგება).

მიიჩნევდა რა ერის სიმდიდრის მთავარ წყაროდ შრომას, ნებისმიერი ქვეყნის აყვავების უტყუარ ნიშნად ადამ სმიტი იმ ქვეყანაში შრომაზე მოთხოვნილების ზრდას თვლიდა. ბუნებრივია, შრომაზე მოთხოვნილების ზრდასთან ერთად იზრდება შრომის ანაზღაურებაც — ხელფასი.

*ისმის კითხვა: ხომ არაა შრომის ანაზღაურების, ანუ ხელფასის ზრდა კაპიტალის დაგროვების შემაფერხებელი, ხომ არ ვფლანგავთ ამით ქვეყნის სიმდიდრეს?*

ამ კითხვას ადამ სმიტი უარყოფითად პასუხობს. ის მიიჩნევს, რომ შრომის ანაზღაურების ზრდის პარალელურად საზოგადოება შრომის ახალ იარაღებსა და ტექნოლოგიებს იგონებს, რაც ზრდის შრომის ნაყოფიერებას. ეს კი ამცირებს ერთეულ პროდუქტზე შრომის დანახარჯებს. ვინაიდან გაზრდილი მოგება შრომის ანაზღაურების ზრდით გამოწვეულ დანახარჯებს არათუ ფარავს, აჭარბებს კიდეც. მოგების ზრდა, თავის მხრივ, წარმოებაში დაკავებული მუშების შესანახ ფონდს გაზრდის, რაც მათი შრომის ანაზღაურების ზრდასაც გამოიწვევს. მაგრამ მარტო ამით როდი თავდება კაპიტალის დაგროვებით გამოწვეული კეთილსასურველი შედეგი.

კაპიტალის დაგროვებას თან სდევს წარმოებაში დასაქმებულ მუშაკთა რიცხვის ზრდა, რაც იწვევს წლიური პროდუქტის საერთო ღირებულების, ანუ ეროვნული შემოსავლის ზრდას. ეს კი, თავის მხრივ, უზრუნველყოფს მოქალაქეთა რეალური შემოსავლების ზრდას და სიმდიდრის დაგროვებას.

ადამ სმიტმა საფუძველი ჩაუყარა საერთაშორისო ვაჭრობის თეორიასაც. მან უარყო მერკანტილისტების ძირეული პრინციპი, რომელიც ექსპორტის წახალისებას და იმპორტის მაქსიმალურ შეზღუდვას ეფუძნებოდა. სმიტმა შემოიტანა ხმარებაში ისეთი ცნება, როგორიცაა - *აბსოლუტური უპირატესობა წარმოებაში.* აბსოლუტური უპირატესობა ნიშნავს, რომ ერთ ქვეყანაში რაიმე პროდუქტის

წარმოება, გეოგრაფიული, ტექნოლოგიური თუ სხვა მიზეზების გამო, უფრო ეფექტურადაა შესაძლებელი, - უკეთესი ხარისხით, ნაკლები დანახარჯებით. ასეთ შემთხვევაში ამ ქვეყანას სხვასთან შედარებით, ამ კონკრეტულ საქონელთან მიმართებაში, აბსოლუტური უპირატესობა გააჩნია. მაგალითად, საფრანგეთს გააჩნდა აბსოლუტური უპირატესობა ბრიტანეთთან მიმართებაში ღვინის წარმოებაში, მაშინ, როცა ბრიტანეთს საფრანგეთთან მიმართებით ჰქონდა აბსოლუტური უპირატესობა შალის წარმოებაში. ასეთ შემთხვევაში სმიტი ორივე ქვეყნისთვის სასარგებლოდ მიიჩნევდა ერთმანეთში ვაჭრობას. მისი აზრით, ეს ამ ქვეყნებს საშუალებას მისცემდა რესურსები უკეთ გამოეყენებინათ. მაგალითად, ბრიტანეთს შეეძლო საერთოდ შეეწყვიტა ღვინის წარმოება, ხოლო საფრანგეთს - შალის. ორივე ქვეყანას საშუალება ექნებოდა თავისი მუშა-ხელი და სხვა რესურსები იმ საქმიანობისკენ მიემართა, რაც "უკეთ გამოსდიოდა", შემდგომ კი წარმოებული პროდუქტი ერთმანეთში გაეცვალათ ექსპორტ-იმპორტის გზით. ეს წარმოების გარკვეულ სფეროებში სპეციალიზაციას იწვევდა, რაც თავის მხრივ კიდევ ზრდიდა მწარმოებლურბას. შედეგად, ბრიტანეთიც და საფრანგეთიც უფრო მოგებული დარჩებოდნენ და ერთ სულ მოსახლეზე ორივეს უფრო მეტი და ხარისხიანი მატყლიცა და ღვინოც ექნებოდათ, ვიდრე ერთმანეთისთვის სავაჭრო კარი რომ დაეხურათ და თავად ეწარმოებიათ ყოველივე. სმიტი წერდა: „თუ რომელიმე ქვეყანაში გარკვეული საქონლის თვითღირებულება უფრო დაბალია, ვიდრე ჩვენთან, სჯობს მათგან ვიყიდოთ ის საქონელი ჩვენ მიერ წარმოებული პროდუქციის იმ ნაწილის ხარჯზე, რომელიც ჩვენ უფრო იაფი გვიჯდება." მერკანტილისტებისაგან განსხვავებით, ადამ სმიტმა ქვეყნებს შორის თავისუფალი ვაჭრობის პრინციპი აღიარა: ის მიიჩნევდა, რომ საგარეო ვაჭრობა არ უნდა იზღუდებოდეს ნაციონალური სახელმწიფოების მთავრობების მხრიდან. ამ კონცეფციით სმიტმა შეარყია ის გაბატონებული აზრი, რომ ერთი ქვეყნის ეკონომიკური წარმატება მხოლოდ მეორის მარცხითაა შესაძლებელი.



**დევიდ რიკარდო**
1772–1823

ნიჭიერი ფინანსისტი, თავისი დროის ლონდონის ფინანსური სამყაროს ერთ-ერთი უმდიდრესი წარმომადგენელი. იმავდროულად, ადამიანი, რომელმაც უდიდესი წვლილი შეიტანა კლასიკური პოლიტიკური ეკონომიის განვითარებაში. თავისი ძირითადი იდეები მან ჩამოაყალიბა ნაშრომში: პოლიტიკური ეკონომიისა და საგადასახადო დაბეგვრის დასაწყისი, რომელიც 1817 წელს გამოსცა.

***დევიდ რიკარდო.*** კლასიკური პოლიტიკური ეკონომიის სისტემისათვის დასრულებული სახის მიცემა მეორე უდიდესი ინგლისელი ეკონომისტის *დევიდ რიკარდოს* სახელს უკავშირდება. სწორედ მის შრომებში მიიღო პოლიტიკურმა ეკონომიამ მეცნიერების სახე და საზოგადოების ეკონომიკური საფუძვლების ცოდნის მწყობრ სისტემად იქცა.

თავისუფალი საერთაშორისო ვაჭრობის ქომაგობის კუთხით რიკარდო სმიტზე შორს წავიდა. მან დაასაბუთა, რომ ორ ქვეყანას შორის მაშინაც სასარგებლოა ვაჭრობა, თუ ერთ-ერთს აქვს აბსოლუტური უპირატესობა მეორესთან მიმართებაში ყველა პროდუქტის წარმოებაში.

რიკარდოს თვალსაზრისით, არ არის აუცილებელი ქვეყნებს ერთმანეთის მიმართ ჰქონდეთ აბსოლუტური უპირატესობა რაიმე პროდუქტის წარმოებაში. საკმარისია, მათ გააჩნდეთ *შედარებითი უპირატესობა.* შედარებითი უპირატესობის არსის ასახსნელად დევიდ რიკარდომ *ალტერნატიული დანახარჯის* ცნება შემოიტანა.

მაგალითად, როცა ადამიანი ირჩევს ისწავლოს უნი-ვერსიტეტში, სადმე სამსახურის სანაცვლოდ, ხელფასი, რო-მელიც შეიძლება მას მიეღო სწავლის ნაცვლად მუშაობის შემთხვევაში, მისი ალტერნატიული დანახარჯია. ახლა თვით შედარებითი უპირატესობის ცნებას მივუბრუნდეთ და სიმარტივისათვის მისი ახსნა ადამიანების მაგალითზე მოვახდინოთ. წარმოიდგინეთ და-ძმა, რომლებმაც მშობ-ლების დაბრუნებამდე ვახშმის მომზადება და სახლის დალაგება გადაწყვიტეს. თუ ძმა უკეთ ალაგებს სახლს ვიდრე და, ხოლო და უკეთეს კერძებს ამზადებს ვიდრე ძმა, ვიტყვით, რომ ძმას აქვს აბსოლუტური უპირატესობა დასთან მიმართებაში სახლის დალაგებაში, ხოლო დას - საჭმლის მომზადებაში. ასეთ დროს, ადამ სმიტის მიხედვით, საუკეთესო გამოსავალია დამ ვახშამი მოამზადოს, ხოლო ძმამ ამასობაში სახლი დაალაგოს. ახლა განვიხილოთ შემთხვევა, როცა დამ გარდა იმისა, რომ საჭმლის მომზადებაც იცის, ასევე, სახლსაც ძმაზე უკეთ ალაგებს. გამოდის, რომ დას გააჩნია აბსოლუტური უპირატესობა ორივე საქმიანობაში. მაგრამ, თუ და სახლის დალაგებას შეუდგა, საჭმლის მომზადებას ვეღარ მოასწრებს, რაც, დასანანი იქნება, რადგან ორივე უსადილოდ დარჩება. ეს არის დის ალტერნატიული დანახარჯი, იმ შემთხვევაში, თუ ის სახლის დალაგებას გადაწყვეტს. თუ ძმა დაალაგებს სახლს, მისი ალტერნატიული დანახარჯი ნულის ტოლია, რადგან მან საჭმლის მომზადება ხომ ისედაც არ იცოდა. ასეთ შემთხვევას რიკარდომ შედარებითი უპირატესობა უწოდა. სჯობს ქვეყანამ წარმოების გარკვეული სფეროები სხვა ქვეყნებს გადაულოცოს, ხოლო თავად მთელი რესურსი მიმართოს და დახელოვნდეს მხოლოდ იმ სფეროებში, სადაც მაქსიმალურ მოგებას ნახულობს.

თავად დევიდ რიკარდო პოლიტეკონომიის მთავარ ამოცანად საზოგადოების მიერ შექმნილი პროდუქციის საზ-ოგადოების წევრებს შორის განაწილების კანონზომიერების დადგენას მიიჩნევდა.

დევიდ რიკარდოს კვლევის ერთ-ერთ ობიექტად ფულად-საკრედიტო სისტემა იქცა. ის პირველი იყო, ვინც აღნიშნა, რომ ფულის მიმოქცევის მდგრადობა უმთავრესი საფუძველია ეკონომიკის, ხოლო ამ მდგრადობის უზრუნ-ველყოფა მხოლოდ ისეთი ფულადი სისტემით შეიძლება, რომელიც ოქროს ეფუძნება.

იმავდროულად ის აღნიშნავდა, რომ შესაძლოა და სასურველიცაა, რომ ყოველდღიურ მიმოქცევაში ოქრო ქაღა-ლდის ბანკნოტებით შეიცვალოს, რაც მისცემს ერს და

ქვეყანას დიდ ეკონომიას, მაგრამ ეს უნდა მოხდეს იმ შემთხვევაში, თუ უზრუნველყოფილი იქნება ბანკნოტების მტკიცე კურსით შეუფერხებელი გადაცვლა ოქროზე. დევიდ რიკარდო აგრეთვე პირველი იყო, რომელმაც სწორად ახსნა ქაღალდის ფულის გაუფასურების, ანუ ოქროზე საბაზრო ფასის აწევის მექანიზმიც, როგორც მიმოქცევაში ბანკნოტების ჭარბი რაოდენობით გამოშვების შედეგი.

დევიდ რიკარდო იზიარებდა ადამ სმიტის თვალსაზრისს იმის თაობაზე, რომ ერის სიმდიდრე — მატერიალური წარმოების პროდუქტია, ხოლო საზოგადოებრივი სიმდიდრის მთავარი წყარო — შრომა. სწორედ დევიდ რიკარდომ მისცა შრომითი ღირებულების თეორიას თანმიმდევრული და დასრულებული სახე: „ღირებულება განისაზღვრება მხოლოდ და მხოლოდ შრომით" — ამბობს ის.

ადამ სმიტისაგან განსხვავებით, რომელსაც ღირებულება წარმოედგინა, როგორც შრომის ანაზღაურების, მოგებისა და გადასახადის ჯამი, დევიდ რიკარდომ დაასაბუთა, რომ ღირებულება კი არაა ამ სამი კომპონენტის ჯამი, არამედ იშლება სამ კომპონენტად. ამგვარად, აღიარებულ იქნა ღირებულების პირველადობა განაწილების მოცემულ ფორმებთან მიმართებაში. ამაში მდგომარეობს დევიდ რიკარდოს მნიშვნელოვანი განსხვავება ადამ სმიტისაგან.

მიუხედავად იმისა, რომ ადამ სმიტი და დევიდ რიკარდო ორივე, კლასიკური ეკონომიკური თეორიის ფუძემდებლები არიან, და ძირეულ საკითხებში ერთ თვალსაზრისზე დგანან, საინტერესოა ყურადღება შევაჩეროთ სმიტის ოპტიმიზმსა და რიკარდოს პესიმიზმზე. რიკარდოს თვალსაზრისი შრომის ანაზღაურებასა და კაპიტალის დაგროვებას შორის ურთიერთმიმართების საკითხში სმიტის თვალსაზრისისაგან მნიშვნელოვნად განსხვავდება. თუ სმიტის შემთხვევაში, კაპიტალის დაგროვება იწვევდა შრომის ანაზღაურების ზრდას, რიკარდოსთან ეს პროცესი საწყის მონაკვეთში გვაძლევს ასეთ შედეგს, საბოლოოდ კი კაპიტალის დაგროვება — რიკარდოს აზრით — იწვევს შრომის ანაზღაურების ვარდნას. აი, როგორ ხედავდა რიკარდო ამ პროცესს:

1. კაპიტალის დაგროვება პირველ ეტაპზე იწვევს შრომის ანაზღაურების გაზრდას (ადამ სმიტის კონცეფცია);

2. შრომის ანაზღაურების ზრდა იწვევს შობადობის ზრდას, რაც იწვევს საკვებ პროდუქტებზე, ძირითადად კი, პურზე მოთხოვნილების ზრდას;

3. ეს იწვევს პურის ფასის მომატებას, რაც ნაკლებად ნაყოფიერი მიწების სავარგულებად გამოყენების აუცილებლობას ბადებს. ასეთი მიწების დამუშავებისას კი წარმოების დანახარჯები ჩვეულებრივზე უფრო მაღალია;

4. ეს თავისთავად აძვირებს უკეთესი ხარისხის მიწებზე გადასახადს — რენტას.

ზემოაღნიშნულის თანახმად, საქონლის ღირებუ-

ლება რიკარდოსთან შრომის ანაზღაურებას, მოგებასა და მიწის გადასახადს — რენტას მოიცავს, შესაბამისად, რენტის ზრდა იწვევს შრომის ანაზღაურებისა და მოგების შემცირებას.

მაგალითად, ვთქვათ, საგნის ღირებულება 15 ლარია, აქედან 5 ლარი — შრომის ანაზღაურება, 5 ლარი რენტა და 5 ლარი მოგებაა. თუ ჩვენ რენტას მოვუმატებთ და გავხდით 7 ლარს, მაშინ 15-7=8 ლარი. ე. ი. მოგება და შრომის ანაზღაურება გახდება 4-4 ლარი, ანუ თითო ლარით მოიკლებს.

***თომას მალთუსი.*** რიკარდოს წარმოდგენები თავისებურად განავითარა თომას *მალთუსმა.* თავის ნაშრომში, „ნარკვევი მოსახლეობის რაოდენობის კანონზე საზოგადოების მომავალ სრულყოფასთან დაკავშირებით“, რომელიც მან XVIII ს-ის მიწურულს ლონდონში გამოაქვეყნა, მალთუსი ამტკიცებს, რომ დედამიწაზე მოსახლეობა მატულობს *გეომეტრიული პროგრესიით*, იმ დროს, როდესაც რესურსები (ის გულისხმობდა ძირითადად სოფლის მეურნეობის პროდუქციას) მატულობს არითმეტიკული პროგრესიით, ამიტომ, მოსახლეობა ბევრად უფრო ჩქარა მრავლდება, ვიდრე პროდუქციას შეუძლია მოიმატოს. ეს იმას ნიშნავს, რომ ადამიანის ბიოლოგიური უნარი გამრავლდეს, აჭარბებს მის უნარს გაზარდოს პროდუქტის წარმოება. ამის გამო, მიუხედავად მოსახლეობის პერიოდული გამოხშირვისა, რაც ომს, შიმშილობას, ჟამიანობას, თუ სხვადასხვა ეპიდემიებს მოაქვს, *კლებადი უკუგების კანონის* თანახმად, მოსახლეობას შიმშილით სიკვდილი ელოდება, ანუ ადამიანის გამრავლების უნარს ზღვარს უდებს პროდუქტის საზღვრული რაოდენობა.



**თომას მალთუსი**
1766-1834

შოტლანდიური წარმოშობის ბრიტანელი ღვთისმეტყველი და ეკონომისტი. თავისი გახმაურებული *„ნარკვევი მოსახლეობის რაოდენობის კანონზე“* მალთუსმა 1798 წელს გამოაქვეყნა.

ამგვარად, თომას მალთუსი აჩვენებდა მოსახლეობის ზრდის პირდაპირ დამოკიდებულებას საზოგადოებაში პროდუქციის არსებულ რესურსებთან. შესაბამისად, სიღარიბის მთავარი და ძირითადი მიზეზი, თომას მალთუსის მიხედვით, სულაც არ მდგომარეობდა არასწორ მმართველობაში და აქედან გამომდინარე საზოგადოებრივი ქონების არასწორ გადანაწილებაში, არამედ ის ბუნებრივი რესურსების სიმწირის ფონზე ადამიანის ზედმეტად სწრაფი გამრავლების შედეგია.

აქედანვე გამომდინარეობს თომას მალთუსის ეკონომიკური პოლიტიკის ძირითადი პოსტულატები: შრომის ანაზღაურება ყოველთვის საცხოვრებელი მინიმუმით განისაზღვრება. თუ შრომის ანაზღაურება შრომაზე მოთხოვნის გაზრდის შესაბამისად მოიმატებს, მიდრეკილება გამრავლებისაკენ გამოიწვევს მოსახლეობის ზრდას. შედეგად შრომის მიწოდება გაიზრდება, რაც შრომას გააიაფებს და შრომის ანაზღაურება თავის პირვანდელ მდგომარეობას დაუბრუნდება. აქედან კი თავისთავად გამომდინარეობდა, რომ მუშების ღარიბული ცხოვრება განპირობებული იყო არა საზოგადოების სოციალური სტრუქტურისა და მექანიზმე-

ბის არასრულყოფილებით, რაც, როგორც შედეგი, რესურსების არათანაბარ გადანაწილებაში იჩენდა თავს, არამედ ბუნებრივი, ადამიანთა პოპულაციისათვის დამახასიათებელი ბიოლოგიური კანონებით.

ამიტომაც თომას მალთუსი უაზრობად მიიჩნევდა, ხელფასის მომატებასა და ყოველგვარ „მუშათა კანონმდებლობას", რომელიც მუშათა მდგომარეობის გაუმჯობესებისაკენ იყო მიმართული.

გეომეტრიული პროგრესიით ზრდა: 2, 4, 16, 256 და ა.შ.

არითმეტიკული პროგრესიით ზრდა: 1, 2, 3, 4 და ა.შ.

*მერკანტილიზმისა და ლიბერალიზმის შეხამება.* ევროპისაგან განსხვავებით, სადაც მერკანტილიზმი და ლიბერალიზმი ერთმანეთის საპირისპირო და გამომრიცხავ ეკონომიკურ სისტემებად ჩამოყალიბდნენ, ოკეანის გაღმა, მეორე ნახევარსფეროში მდებარე ამერიკის შეერთებულ შტატებში, როგორც ჩანს, ამ ქვეყნის პოლიტიკური და ეკონომიკური განვითარების თავისებურებებიდან გამომდინარე, ამ ორი ეკონომიკური მოდელის გასაოცარ ნაზავს ვხედავთ. მართლაც, აქ ერთმანეთს ერწყმის, როგორც ეკონომიკის სახელმწიფოს მხრიდან მართვის, ისე კერძო ინიციატივის ხელშეწყობისა და თავისუფალი ეკონომიკური საქმიანობის წახალისების პოლიტიკა. სწორედ ამერიკაში მოხერხდა პიროვნული თავისუფლების შეუზღუდავად პიროვნების მოთხოვნების საზოგადოებრივ მოთხოვნებთან ურთიერთშეხამება და ამ ურთიერთშეხამების საფუძველზე *პრაგმატული* პოლიტიკურ-ეკონომიკური მოდელის ამოქმედება. მართლაც, ცენტრალური ხელისუფლება მინიმალურ, მხოლოდ აუცილებელ დონეზე ერეოდა შტატების საქმეებში და მეტად ლიბერალურ, დაბალტარიფიან სავაჭრო პოლიტიკას ატარებდა. ეკონომიკის ეს *ამერიკული სისტემა*, მთავრობას განიხილავდა, როგორც თავისებურ სააგენტოს, რომელიც კერძო პირსა თუ კერძო მეწარმეს უნდა მიხმარებოდა ერის სასიკეთო საქმიანობაში.

**კარლ მარქსი.** კლასიკურმა პოლიტიკურმა ეკონომიამ დასაბამი მისცა ეკონომიკურ თეორიაში სხვადასხვა მიმდინარეობების, მათ შორის მარქსისტული პოლიტიკური ეკონომიის აღმოცენებას, რომლის ავტორიც კარლ მარქსია. მარქსის ეკონომიკური შეხედულებები, ძირითადად, ჩამოყალიბებულია მის გახმაურებულ ნაშრომში „**კაპიტალი**". მარქსისტულმა პოლიტიკურმა ეკონომიამ განავითარა და გააღრმავა კლასიკური პოლიტეკონომიის შრომითი ღირებულების თეორია და ამასთან ერთად *ზედმეტი ღირებულების სახელით* ცნობილი განსხვავებული თეორიაც შექმნა.

**პრაგმატული** — საქმისადმი რეალური დამოკიდებულება.

„კაპიტალში" კარლ მარქსი შეეცადა დაესაბუთებინა, რომ კაპიტალიზმის არსი მდგომარეობს კაპიტალის მფლობელთა მიერ სამუშაო ძალის ექსპლოატაციაში, რომ წარმოების პროცესში სამუშაო ძალა ქმნის მასზე გაწეულ სახელფასო დანახარჯზე მეტ ღირებულებას, ზედმეტი ღირებულების სახით, რომელსაც ითვისებენ კაპიტალისტები.

ამით ისინი მდიდრდებიან, ხოლო მუშათა კლასი ღატაკდება, რაც აღრმავებს წინააღმდეგობას მდიდრებსა და ღარიბებს, კაპიტალისტებსა და პროლეტარიატს შორის და იწვევს საზოგადოების პოლარიზაციას. ვინაიდან არ არსებობს პროლეტარიატის მნიშვნელოვანი ნაწილის დასაქმების შესაძლებლობა, ის ქმნის უმუშევართა არმიას, რომელიც სულ უფრო ორგანიზებულ ძალად ყალიბდება და მით უფრო ორგანიზებულია, რაც უფრო განვითარებულია ქვეყანა. ამას კი, საბოლოოდ, პროლეტარული რევოლუციისა და კაპიტალისტური სოციალურ-ეკონომიკური სისტემის ნგრევისაკენ მივყავართ, რასაც პროლეტარიატის დიქტატურა და ახალი, სოციალისტური საზოგადოების მშენებლობა მოსდევს, რომლის დროსაც საწარმოო საშუალებებზე კერძო საკუთრების გაუქმება და მათი სრულ საზოგადოებრივ საკუთრებაში გადასვლა განხორციელდება.

*რაში მდგომარეობს მარქსის ზედმეტი ღირებულების თეორიის არსი?*

გაიზიარა რა დევიდ რიკარდოს შრომითი ღირებულების თეორია, კარლ მარქსი დაინტერესდა, თუ საიდან ჩნდებოდა კაპიტალისტის მოგება და მივიდა შემდეგ დასკვნამდე: კაპიტალისტი მუშას უხდის საათობრივად და არა მისი შრომით შექმნილი ღირებულების მიხედვით, შესაბამისად, ის ითვისებს მუშის მიერ შექმნილ ზედმეტ ღირებულებას, ანუ ეწევა მუშაკის ექსპლუატაციას. მაგალითად, წარმოვიდგინოთ, რომ კაპიტალისტმა მუშა დაიქირავა საათობრივი ანაზღაურებით 10 ლარი, შვიდი საათის, ანუ სრული სამუშაო დღის ანაზღაურება იქნება 70 ლარი. ვთქვათ, შვიდი საათის განმავლობაში მუშა კერავს 20 ქუდს.




**კარლ მარქსის „კაპიტალი" (1885)**
„კაპიტალი" ნამდვილ *ეკონომიკურ სახარებად* იქცა იმ ქვეყნებისათვის, რომლებიც XX საუკუნეში სოციალიზმის აშენებაზე აცხადებდნენ პრეტენზიას.

აქედან ერთი ქუდი 10 ლარის ღირებულებისაა, 20×10=200 ლარს. ამგვარად, მუშამ შექმნა 200 ლარის ღირებულების საქონელი, ანაზღაურება კი მიიღო 70 ლარის. შესაბამისად, 130 ლარი კაპიტალისტის მიერ მითვისებული ზედმეტი ღირებულებაა. როგორც ვხედავთ, აქ პირწმინდად უგულ-ებელყოფილია კაპიტალისტის შრომა და უნარები, რომ-ელსაც ის საწარმოს შექმნა-ორგანიზებაში ავლენს, ასევე რისკი, რაც კაპიტალისტმა ფულის მოცემულ საქმეში დაბან-დებისას გასწია. ყოველივე ამაში კაპიტალისტს ბუნებრივია, ბევრად მეტი ეკუთვნის ვიდრე რიგით მუშაკს.

იმავდროულად, ჭარბწარმოების ეკონომიკურ კრიზი-სებზე დაკვირვებამ, რომელსაც ადგილი ჰქონდა ევროპის ქვეყნებში XIX ს-ის შუა წლებსა და მეორე ნახევარში, კარლ მარქსი ამ კრიზისების გამომწვევ მიზეზებზე დააფიქრა. მან სწორად დაასკვნა, რომ ისინი კაპიტალისტური ეკონომიკისა და ბაზრის ქაოტურობიდან და დაუგეგმაობიდან მომდი-ნარეობენ და ამ ფაქტორის დასაძლევად შეიმუშავა მოდელი, რომელიც მიწისა და წარმოების სხვა საშუალებებზე კერძო საკუთრების გაუქმებასა და ეკონომიკის ცენტრალიზებულ მართვას გულისხმობს და რომელსაც პირობითად ლიბერა-ლური საბაზრო ეკონომიკის (კაპიტალისტური) მოდელი-საგან განსასხვავებლად სახელმწიფო, ცენტრალიზებულ ეკონომიკას უწოდებენ.

პარადოქსია, მაგრამ ფაქტია, რომ ამგვარად კლასი-კური პოლიტიკური ეკონომიის ეკონომიკური ლიბერა-ლიზმიდან, რომელიც სახელმწიფოს ეკონომიკაში მხოლოდ მინიმალურად ჩარევისაკენ მოუწოდებდა, წარმოიშვა მარქ-სისტული პოლიტიკური ეკონომია, სადაც ყველა გადა-წყვეტილებას სახელმწიფო იღებს და, რომელიც ეკონომიკის მკაცრი ცენტრალიზაციისა და მისი ერთიანი ცენტრა-ლიზებული გეგმის საფუძველზე მართვის იდეას ქადაგებს.

*კარლ მენგერი და ავსტრიული სკოლა.* მარქსისტული პოლიტიკური ეკონომიის თავისებური გამოძახილი იყო ნეოკლასიკური მიმდინარეობა. ის XIX საუკუნის ბოლოს წარმოიშვა და სავსებით ეწინააღმდეგებოდა მარქსიზმს.

ნეოკლასიკური ეკონომიკური თეორიის მიმდევრები, იზიარებენ და აგრძელებენ კლასიკური პოლიტიკური ეკონომიის ფუძემდებლების ადამ სმიტისა და დევიდ რიკარდოს ეკონომიკური ლიბერალიზმის კურსს, რაც გულ-ისხმობს: სახელმწიფოს ჩაურევლობას ეკონომიკაში, ეკონომ-იკის რეგულირებას საბაზრო მექანიზმის მეშვეობით, კერძო მეწარმეობის განვითარებას. იმავდროულად, მნიშვნე-ლოვნად ეწინააღმდეგებიან კლასიკური პოლიტიკური ეკონომიის მამების მიერ შემოთავაზებულ *ღირებულების შრომით თეორიას* და გვთავაზობენ ღირებულების სრუ-ლიად ახალ თეორიას: საქონლის ღირებულება ზოგადად სუბიექტური რამაა და მას, ყოველი მოცემული მომენტი-სათვის, ამა თუ იმ ადამიანისათვის საქონლის სარგებლია-ნობა და, შესაბამისად, საჭიროების ხარისხი განსაზღვრავს — ამბობენ ისინი.

ნეოკლასიკური ეკონომიკური თეორიის ფუძემდებელი იყო ავსტრიელი კარლ მენგერი, ამიტომ ეკონომიკური თეორიის ამ მიმდინარეობას *ავსტრიული სკოლა* ეწოდა. კარლ მენგერმა ჭეშმარიტი რევოლუცია მოახდინა ეკონომიკურ აზროვნებაში. მან ეკონომიკურ მეცნიერებაში მოთხოვნის, მიწოდების, ზღვრული სარგებლიანობის და ა.შ. კატეგორიები შემოიტანა. ამიტომ ამ ეკონომიკურ თეორიას *მარჟინალიზმსაც* (მარჟინ — ზღვარი) უწოდებენ.

*რაში მდგომარეობს ზღვრული სარგებლიანობის თეორიის არსი?* მენგერი მიიჩნევდა, რომ ზოგიერთი სიკეთის ზღვრული სარგებლიანობა ორი ფაქტორით განისაზღვრება — ინდივიდუალური მოთხოვნის ინტენსიურობაიშვიათობით, როდესაც დოვლათის რაოდენობა იზრდება, ზღვრული სარგებლიანობის ინდივიდუალური შეფასება კი მცირდება. კარლ მენგერის მიერ დამტკიცებული დამოკიდებულება კლებადი ზღვრული სარგებლიანობის კანონის სახით ჩამოყალიბდა. კლებადი ზღვრული სარგებლიანობის კანონის მიხედვით, საქონლის ან მომსახურების მოხმარების ზრდის კვალობაზე ყოველი დამატებითი ერთეულის ზღვრული სარგებლიანობა მცირდება, ანუ ზღვრული სარგებლიანობა კლებადი ბუნებისაა.

მართლაც, წყურვილს ყველაზე მეტად სასმელის პირველი ჭიქა აკმაყოფილებს, მეორე — ოდნავ ნაკლებად, მესამე — კიდევ უფრო ნაკლებად, მეხუთე-მეექვსის შემდეგ, რბილად რომ ვთქვათ, სიამოვნებას ვერ იგრძნობთ, ე. ი. დოვლათი მით უფრო ფასეულია, მისი ერთეულის რაც უფრო ნაკლებ რაოდენობას ფლობს ან იყენებს ადამიანი და პირიქით, მაგალითად, ჭიქა წყალს უდაბნოში დიდი ფასეულობა აქვს, წყაროსთან კი — უმნიშვნელო, თუმცა მოხმარებისას იგი აქაც გარკვეული სარგებლობის მომტანია.

აქედან შეგვიძლია გამოვიტანოთ დასკვნა: მოცემული დოვლათის ღირებულება განისაზღვრება მისი იმ უკანასკნელი (და არა პირველი) ერთეულის სარგებლიანობით, რომელიც სრულად აკმაყოფილებს მოთხოვნილებას. ვთქვათ, პაპანაქება სიცხეში ცივი გამაგრილებელი სასმელის მეოთხე ჭიქის სარგებლიანობით, რომლითაც ადამიანმა წყურვილი დაიკმაყოფილა.

საქონლის გარკვეული რაოდენობის მოხმარებით ადამიანი საბოლოოდ ღებულობს სარგებლობის



**კარლ მენგერი**
1840-1921

დაიბადა გალიციის ქალაქ ნიუ-სანდეკში, ახლანდელი პოლონეთის ტერიტორიაზე, იურისტის ოჯახში. სწავლობდა ჯერ ვენის, შემდეგ კი პრაღის უნივერსიტეტებში. კრაკოვის უნივერსიტეტში მიიღო დოქტორის ხარისხი. მისი ნაშრომებიდან აღსანიშნავია: „ეკონომიკური თეორიის საფუძვლები“, რომელიც 1871 წელს გამოქვეყნდა. 1900 წელს კ. მენგერი ავსტრიის პარლამენტის მუდმივ წევრად აირჩიეს.



განსაზღვრულ რაოდენობას, რომელიც უდრის კლებად ზღვრულ სარგებლიანობათა ჯამს (I + II + III + IV ჭიქა გამაგრილებელი სასმელი). დოვლათის მოხმარება შეწყდება, როდესაც მისი სარგებლიანობის სუბიექტური შეფასება საბაზრო ფასზე ნაკლები იქნება.

ამგვარად კარლ მენგერმა შექმნა ახალი ზღვრული სარგებლიანობის თეორია, რომლითაც ღირებულებისა და ფასწარმოქმნის საფუძვლად სუბიექტური უპირატესობის პრინციპი აღიარა. ამით ის დაუპირისპირდა კლასიკური პოლიტეკონომიის მამების, ჩვენთვის უკვე ცნობილი ადამ სმიტისა და რიკარდოს *შრომითი ღირებულების თეორიას.*

ვინაიდან, როგორც გვახსოვს, მარქსის ეკონომიკური მოძღვრება სწორედ კლასიკური პოლიტეკონომიის შრომითი ღირებულების თეორიას დაეფუძნა, მენგერის *„ეკონომიკის საფუძვლებმა" მარქსიზმის საწინააღმდეგო* იდეოლოგიური მნიშვნელობაც შეიძინა და არსებითად ანტიმარქსისტულ პლატფორმად იქცა.



მარგარეტ თეთჩერი
(1925-2013)

მენგერის ნაშრომი უფრო ადრე გამოქვეყნდა, ვიდრე მარქსის კაპიტალი. საინტერესოა ვიცოდეთ, რომ მენგერის ნაშრომის გამოქვეყნების შემდეგ მარქსმა თავისი ნაშრომი აღარ გამოსცა. ის მხოლოდ მისი გარდაცვალების შემდეგ გამოსცეს.

**კეინსი და კეინსიანობა.** მერკანტილისტების თვალსაზრისი ქვეყნის ეკონომიკური განვითარებისათვის მოსახლეობის ზღვარგადასული მომჭირნეობის დამღუპველობისა და არამწარმოებლური დანახარჯების აუცილებლობის შესახებ, რომლებიც ზრდიან მოთხოვნას და იმავდროულად, ხელს უწყობენ მოსახლეობის დასაქმებას, XX საუკუნეში გამოაცოცხლა აიყვანა ჯონ მეინარდ კეინსმა. XX საუკუნის ეს ახალი ეკონომიკური თეორია კეინსიანობის სახელითაც არის ცნობილი.

კეინსის მოძღვრება წარმოიშვა, როგორც ეკონომი-კური თეორიის პასუხი აშშ-ის, 1929-1933 წლების დიდი დეპრესიის გამოწვევაზე.
მომხმარებლებს ეკონომიკური კრიზისის ფონზე არ ძალუძთ ეროვნული ეკონომიკის მასშტაბით ერთობლივი მოთხოვნის გაზრდა, ამიტომ ეს სახელმწიფომ უნდა იკისროს — ამბობდა კეინსი. ამგვარად, ეკონომიკური კრიზისის დაძლევისა და ერთობლივი მოთხოვნის გაზრდის გზად კეინსმა მიიჩნია

ჯონ მეინარდ კეინსი
1883-1946

განათლება ჯ. კეინსმა ინგლისის ყველაზე არისტოკრატიულ სკოლაში — იტონის სამეფო კოლეჯში მიიღო, ხოლო 1900 წელს დაამთავრა კემბრიჯის უნივერსიტეტი. ჯ. კეინსმა უდიდესი წვლილი შეიტანა საერთაშორისო სავალუტო ფონდის დაარსებასა და რეტონ-ვუდსის კონფერენციის მუშაობაში (1944), სადაც შემოღებულ იქნა ფულადი ურთიერთობებისა და ანგარიშსწორების ორგანიზაციის ფორმა, რომლის თანახმად მსოფლიო ფულის როლს ოქროსთან ერთად აშშ-ის დოლარი ასრულებდა.

ეკონომიკის სახელმწიფოს მხრიდან რეგულირება. სახელმწიფოს მიერ ეკონომიკური პროცესების რეგულირებაში კეინსი გულისხმობს სახელმწიფოს მიერ საინვესტიციო საქმიანობის არა მარტო სტიმულირებას, არამედ ეკონომიკაში კაპიტალის დიდი ოდენობით ინვესტირებას, რამაც უნდა გამოიწვიოს მოსახლეობის დასაქმება და ფულადი მასის საერთო გაზრდის შედეგად ერთობლივი მოთხოვნის გაზრდა.

*როგორ უნდა განახორციელოს სახელმწიფომ ინვესტირება ეკონომიკაში?*

უპირველეს ყოვლისა, ინვესტირება უნდა განხორციელდეს სახელწიფოს მიერ საწარმოებისათვის სხვადასხვა მსხვილი შეკვეთების მიცემის გზით, რომლის შესრულების ხარჯებს თვითონვე აანაზღაურებს. ეს უზრუნველყოფს საწარმოთა მხრივ დამატებითი მუშახელის დაქირავებას, მოსახლეობის დასაქმება თავისთავად გამოიწვევს მისი შემოსავლებისა და, შედეგად, დანახარჯების ზრდას სამომხმარებლო საქონელზე, რაც გაზრდის საქონელზე ერთობლივ მოთხოვნას. ეს კი თავის მხრივ გამოიწვევს საქონლისა და მომსახურების ერთობლივი მიწოდების ზრდას და შედეგად ეკონომიკის საერთო გაჯანსაღებას. მოსახლეობის დასაქმებისა და მოთხოვნის წარმოქმნის სტიმულირებისათვის სასარგებლოა, აგრეთვე, საზოგადოებრივი სამუშაოების გაშლა და მათი ბიუჯეტიდან დაფინანსება.

მეორე მსოფლიო ომის დროს სახელმწიფოს ეკონომიკაში ჩარევა განუზომლად გაიზარდა. ამ ომის დასრულების შემდეგ კი, როდესაც ომით დანგრეული დასავლეთ ევროპის ქვეყნების ეკონომიკის აღდგენა დაიწყო, ამ ქვეყნების ეკონომიკაში სახელმწიფოს ჩარევის შედეგად ეკონომიკის მთელი დარგების ნაციონალიზაცია მოხდა. XX საუკუნის 60-70-იან წლებში დასავლეთ ევროპის ეკონომიკაში სახელმწიფოს მარეგულირებელი როლი თანდათან შემცირდა, მეურნეობის დარგების ნაციონალიზაცია პრივატიზაციით შეიცვალა. ამის კლასიკურ მაგალითს გასული საუკუნის 80-იანი წლების დასაწყისში ინგლისის პრემიერ-მინისტრის მიერ ქვეყანაში გატარებული პოლიტიკა წარმოადგენს. მარგარეტ თეთჩერმა და მისმა ეკონომიკურმა გუნდმა კეინსი დაგმეს, როგორც „დინოზავრი“, რადგან ის მხარს უჭერდა ეკონომიკაში სახელმწიფოს როლის გაფართოებას.

ახლა, როდესაც კაპიტალიზმი ახალ მწვავე კრიზისს განიცდის, მსოფლიოს უძლიერესი სახელმწიფოები არ იშუ-

**კეინსი და მისი მოწინააღმდეგეები**

თავის მოწინააღმდეგეებს, რომლებიც ამბობდნენ, რომ საბოლოოდ საბაზრო ძალები გრძელვადიან პერსპექტივაში კრიზისს ბუნებრივად მაინც დაარეგულირებენ, კეინსი პასუხობდა „გრძელვადიან პერსპექტივაში" კი ყველა ჩვენთაგანი მოკვდება".

რეზენ სახსრებსა და ძალისხმევას მის დასაძლევად. სწორედ ეს იყო კეინსის იდეა — ეკონომიკის დეპრესიიდან გამოყვანა დანახარჯების ზრდით, სახელმწიფო სახსრების გამოყე-ნებით, რასაც აშშ-ის ყოფილმა პრეზიდენტმა ბილ კლინტ-ონმა უმნიშვნელოვანესი აღმოჩენა უწოდა.

# სახელმწიფო

# IV თავი

სახელმწიფოს ისტორია საზოგადოების სოციალური ინსტიტუტების: საკუთრების, ოჯახის, სახელმწიფოს, სახელმწიფოთაშორისი გაერთიანებების წარმოქმნა-განვითარებას შეისწავლის.

ხალხი ყოველთვის სახელმწიფოებად როდი ცხოვრობდა. კაცობრიობის სახელმწიფოებრივი ისტორია სულ რაღაც 50-60 საუკუნეს ითვლის. იმ დროს, როდესაც თანამედროვე ადამიანის სახეობა დაახლოებით 300 საუკუნეა, რაც გაჩნდა.

თანამედროვე ადამიანი, ადამიანთა უფრო ადრეული სახეობებისაგან იმით გამოირჩა, რომ ცხოველთა ორგანიზების ჯოგური ფორმისაგან განსხვავებულ, გვაროვნულ თემად დაიწყო ცხოვრება. გვაროვნული თემი სისხლით ნათესაობის პრინციპზე აგებული ერთობა იყო. ის ასობით ადამიანს აერთიანებდა და ათეულობით ოჯახისაგან შედგებოდა, რომლებიც ერთმანეთის გენეტიკური ნათესავები იყვნენ. კაცობრიობის ისტორიის ამ პირველყოფილ, სახელმწიფოებამდელ პერიოდს პირველყოფილ-თემურ წყობილებას, ან კიდევ წინარეისტორიულ ხანასაც უწოდებენ.

ქვის ხანაში, რომელიც ადამიანის ისტორიის ყველაზე ხანგრძლივი პერიოდია, გვაროვნული თემი, როგორც წესი, დედამთავრული, ანუ მატრიარქალური იყო. ეს იმას ნიშნავს, რომ ნათესაობა დედის ხაზით გადადიოდა. რატომ იყო თავდაპირველად გვარი დედამთავრული, ამას მეცნიერები სხვადასხვანაირად ხსნიან. ყველაზე მარტივი ახსნა, ალბათ, შემდეგში მდგომარეობს: იმ შორეულ ეპოქაში, ოჯახი თანამედროვე ოჯახს სულაც არ ჰგავდა და მრავალპარტ-ნიორული იყო, ანუ როგორც ქალს, ისე მამაკაცს მრავალი *მეუღლე* ჰყავდა. ამას ***პოლიგამია*** ეწოდება. პოლიგამიურ ოჯახში ბავშვის მამის გარკვევა რთული იყო, იმ დროს, როდესაც დედა, ბუნებრივია, ყველამ იცოდა. სისხლით ნათესაობის პრინციპზე აგებული საზოგადოებისათვის ადამიანის გენეტიკური კუთვნილების დადგენა უმთავრესი იყო. ეს კი დედის ხაზით მარტივად დგინდებოდა. ამიტომ გასაკვირიც არაა, რომ სწორედ დედის ხაზით ნათესაობა განსაზღვრავდა თემისადმი კუთვნილებას.

**პოლიგამია** (ბერძნ. πολύς (polys) — „მრავალი“ და γάμος(gamos) — „ქორწინება“) — მრავალცოლიანობა/მრავალქმრიანობა, ქორწინება, რომელშიც ერთი სქესის პარტნიორს ჰყავს საპირისპირო სქესის ერთზე მეტი ქორწინების პარტნიორი.

გვაროვნულ თემს საკუთრებაც საზოგადო-თემური ჰქონდა. ეს იყო ადამიანის ისტორიის ისეთი ხანა, როდესაც კერძო საკუთრება საერთოდ არ არსებობდა: შრომის იარაღები, ჯამ-ჭურჭელი და ა.შ. ყველაფერი საზოგადო იყო.

პატრიარქალურ, ანუ მამამთავრულ გვარზე კაცობრიობა მხოლოდ ლითონის ათვისების კვალდაკვალ გადავიდა. სპილენძის აღმოჩენამ და ბრინჯაოს მეტალურგიაზე გადასვლამ მნიშვნელოვნად გაზარდა მამაკაცის როლი გვაროვნულ თემში.

ბრინჯაოს სახნისი ბევრად უკეთესი მოსავლის მიღების საშუალებას იძლეოდა, ვიდრე ეს ქვის ხანის პრიმიტიული იარაღით იყო შესაძლებელი. ამიტომაც ბრინჯაოს ხანა პირველყოფილი საზოგადოების ცხოვრებაში ძირეული ძვრებით აღინიშნა. ბრინჯაოსაგან დამზადებული შრომის იარაღის გამოყენებამ კაცობრიობის ისტორიაში პირველად წარმოქმნა ჭარბი პროდუქტი. ეს იმას ნიშნავს, რომ ადამიანმა შეძლო უფრო მეტი მოსავალი მიეღო, ვიდრე საკუთრივ მის გამოკვებას სჭირდებოდა. ამან საფუძველი ჩაუყარა ადამიანის მიერ მეორე ადამიანის **ექსპლოატაციას**, რაც სხვისი შრომით შექმნილის მითვისებას ნიშნავს. ასე წარმოიშვა პირველყოფილი მონობაც.

**ექსპლოატაცია** — ერთი ადამიანის მიერ მეორე ადამიანის შრომით შექმნილი პროდუქტის მითვისებას ნიშნავს.

ჭარბი პროდუქტის გაჩენას თანდათან გვაროვნულ თემში დოვლათის დაგროვება მოჰყვა. ამან კი ნელ-ნელა გვაროვნული თემის დაშლა განაპირობა. უკვე აღარ იყო მთელი გვარის ძალისხმევა საჭირო ცხოვრების უზრუნველსაყოფად, ამას ცალკეული ოჯახიც აუდიოდა. დიდი, მძლავრი ოჯახები ტოვებდნენ გვარს და ცალკე სახლდებოდნენ. სხვადასხვა გვარებიდან გამოსული და მეზობლად დასახლებული ოჯახები სამეზობლო თემს ქმნიდნენ. სამეზობლო თემში კარ-მიდამო, დასამუშავებელი მიწა, შინაური პირუტყვი და საბრძოლო თუ სამეურნეო იარაღი უკვე არა მთელი თემის, არამედ ერთი დიდი ოჯახის საკუთრებად იქცა. ასე ჩაეყარა საფუძველი კერძო საკუთრებას. განსაკუთრებით აღსანიშნავია კერძო საკუთრება მიწაზე, რომელიც ძველი ადამიანისათვის წარმოების ძირითად საშუალებას წარმოადგენდა. ამავე დროს საძოვრები, წყალი, ტყე კვლავაც მთელი თემის საკუთრებაში დარჩა. კერძო საკუთრების წარმოქმნას ისევე, როგორც საოჯახო მეურნეობაში მამაკაცის როლის გაზრდას, თანდათან ქალის უფლებების შეზღუდვა და მამამთავრულ, ანუ პატრიარქალურ გვარზე გადასვლა მოჰყვა. ამის უმთავრეს მიზეზად, სავარაუდოდ, კაცში საკუთარი მონაპოვრისა და ნამაგარის გენეტიკურ მემკვიდრეზე გადაცემის სურვილი იქცა. სრული გარანტია იმისა, რომ ქალის მიერ გაჩენილი შვილი მხოლოდ მისი იყო, ქალზე ყოველმხრივი კონტროლის დაწესებისკენ უბიძგებდა.

ომები გვაროვნულ თემებს შორის ადრეც ხდებოდა ტერიტორიისა და დოვლათის ხელში ჩაგდების მიზნით, მაგრამ ბრინჯაოს ხანაში ომები უფრო გახშირდა და მანამდე არნახულ მასშტაბს მიაღწია. ომებს უკვე მნიშვნელოვანი ეკონომიკური ინტერესი განაპირობებდა. მაგალითად, თუ ადრე ტყვეებს უბრალოდ კლავდნენ, რათა თავიდან მოეცილებინათ ზედმეტი მჭამელი, ახლა მათ მონებად აქცევდნენ და მეურნეობაში ამუშავებდნენ — ტყვეს ხომ უკვე გაცილებით მეტი შეეძლო ეწარმოებინა, ვიდრე მისი სიცოცხლის შენარჩუნებისათვის იყო აუცილებელი.

ჯერ კიდევ ქვის ხანაში, უკეთ თავდაცვისა თუ მეზობლებზე თავდასხმის მიზნით, გვაროვნული თემები

უფრო მსხვილ ერთეულებად ტომებად, ტომები კი ტომთა კავშირებად ერთიანდებოდნენ. ტომს თუ ტომთა კავშირს ჩვეულებრივ სახალხო კრება და ტომის ბელადი განაგებდა.

სახალხო კრება ადამიანთა მიერ შექმნილი პირველი *საკანონმდებლო ორგანო* იყო, სადაც თითოეული თანატომელი თავის თავს წარმოადგენდა.

ბრინჯაოს ხანაში ომიანობის გახშირების კვალდაკვალ ასეთი ტომთა კავშირები კიდევ უფრო განმტკიცდა. თანაც, თუ ადრე, ქვის ხანაში, ტომებსა და ტომთა კავშირებს ქალები მეთაურობდნენ, ბრინჯაოს ხანაში მამამთავრულ გვარზე გადასვლის კვალდაკვალ, ტომის ბელადობა და ტომის საქმეების გაძღოლა კაცებს დაეკისრათ. ომის წარმოება და მოლაშქრეობაც, ძირითადად, კაცების საქმედ იქცა.

დიდი ტომთა კავშირების წარმოქმნასთან ერთად, სულ უფრო რთული ხდებოდა ტომთა კავშირის საქმეების სახალხო კრების მეშვეობით მართვა, ვინაიდან ათიათასობით ადამიანის მონაწილეობა კრებებზე შეუძლებელი იყო. განსაკუთრებით ეს ითქმის მომთაბარე მესაქონლეობის მიმდევარი ხალხების მიმართ. ასე წარმოიქმნა, ე.წ. უხუცესთა საბჭოები, რომლებიც ყველა ტომისგან არჩეული უხუცესებისგან შედგებოდა. ისინი, გარკვეული პერიოდულობით, წინასწარ შერჩეულ ადგილებში იკრიბებოდნენ და ტომთა კავშირის, თუ ტომთა შორის ურთიერთობების უმნიშვნელოვანეს საკითხებს წყვეტდნენ. ამ ტიპის საბჭოები კაცობრიობის ისტორიაში პირველ წარმომადგენლობით ორგანოებად უნდა მივიჩნიოთ, ვინაიდან ამ არჩეული უხუცესის მიმართ თანამეტომეები თავიანთი უფლებების ***დელეგირებას*** ახდენდნენ, ანუ თითოეული ასეთი *უხუცესი* გარკვეული ტომის თუ საგვარეულოს, ან თანატომელთა გარკვეული ჯგუფის წარმომადგენელი ხდებოდა.

**დელეგირება** (ლათინურად „გაგზავნას“ ნიშნავს), უფლებების გადაცემა შემსრულებლისათვის, რომელიც კისრულობს პასუხისმგებლობას მათი განხორციელებისათვის. ადამიანთა ჯგუფის, ორგანიზაციის ან სახელწიფოს მიერ ამა თუ იმ პირის ან პირთა ჯგუფის ნდობით, უფლებებითა და ვალდებულებებით აღჭურვა გარკვეული სამუშაოს განსახორციელებლად.

ბრინჯაოს ხანის დასაწყისი დედამიწაზე შრომის პირველი დიდი საზოგადოებრივი დანაწილებით აღინიშნა.

*რა შინაარს ვდებთ ამაში?*

იმას, რომ *თავდაპირველად გვარისა და ტომის შიგნით შრომა მხოლოდ ასაკისა და სქესის მიხედვით* ნაწილდებოდა: ბავშვები და მოხუცები უფრო მსუბუქ სამუშაოს ასრულებდნენ; კაცები ნადირობდნენ, საკვებს მოიპოვებდნენ და ლაშქრობდნენ, აგრეთვე, სხვადასხვა სახის ქვის, ძვლის და ხის სამუშაო, თუ საბრძოლო იარაღს აკეთებდნენ; ქალები ბავშვებს უვლიდნენ, საკვებს ამზადებდნენ და ანაწილებდნენ, გვაროვნულ თემს მართავდნენ, გადაწყვეტილებებს იღებდნენ და სხვ.

სპილენძის და, განსაკუთრებით, ბრინჯაოს მეტალურგიის ათვისებამ ადამიანებს მიწათმოქმედების პროდუქტიულობის გაზრდის არნახული პერსპექტივა გადაუშალა. რაც მთავარია, მათ მკვიდრი ცხოვრების დაწყების საშუალება მიეცათ. მართლაც, *მიწათმოქმედებისათვის უფრო*

**მიწათმოქმედებისათვის უფრო ხელსაყრელი რეგიონები**
კაცობრიობის სახელ-მწიფოებრივი ისტორიის გარიჟრაჟზე იყო: აფრიკაში ნილოსის სანაპირო ზოლი და ნილოსის დელტა, ხმელთაშუა ზღვის აღმოსავლეთი ნაწილი და აზიის ცენტრალური ნაწილის ვრცელი ტერიტორია. ზოგადად ტერიტორია შავი, ეგეოსისა და ხმელთაშუა ზღვის ნაპირებიდან ჩინეთის ზღვამდე.

*ხელსაყრელ რეგიონებში*, რომლებიც წყალუხვი მდინარეებითა და მეტნაკლებად ზომიერი ჰავით გამოირჩეოდნენ, მომთაბრე ტომები თანდათან მკვიდრ, მიწათმოქმედ ცხოვრებაზე გადავიდნენ. ამას კი კაცობრიობის ისტორიაში პირველად, ტომების და ხალხების მათი საქმიანობის მიხედვით ორ: მომთაბარე-მესაქონლეობისა და მკვიდრი ცხოვრებისა და მიწათმოქმედების მიმდევრებად დაყოფა მოჰყვა. სწორედ ამას ვგულისხმობთ, როდესაც *შრომის პირველ დიდ საზოგადოებრივ დანაწილებაზე* ვსაუბრობთ.

ბრინჯაოს ხანაზევე მოდის შრომის მეორე დიდი საზოგადოებრივი დანაწილება. მიწათმოქმედ და მესაქონლე ტომებს ცალკე გამოეყვნენ ბრინჯაოს იარაღისა და კერამიკული ნაწარმის დამამზადებელი ხელოსნები, ანუ მეტალურგები და მეთუნეები. ისინი ერთად სახლდებოდნენ და ქალაქის ტიპის დასახლებებს ქმნიდნენ.

დასახლებები, სადაც შედარებით მცირე ფართობზე ადამიანთა მნიშვნელოვანი ოდენობა ცხოვრობდა, არქეოლოგებმა უკვე ქვის ხანის ბოლო საფეხურზე — ნეოლითური, ანუ ახალი ქვის ხანის ნასახლარების გათხრებისასაც აღმოაჩინეს, მაგრამ ბრინჯაოს ხანაში ასეთი დასახლებების რიცხვმა და მასშტაბმა მნიშვნელოვნად იმატა. მტრისაგან უკეთ თავდაცვის მიზნით, მათ ხის, ალიზის ან ქვის გალავნებიც შემოავლეს. ასე წარმოიქმნა ადრეული ქალაქები.

კაცობრიობის გარიჟრაჟზე ქალაქები დიდი მდინარეებისა და ზღვების სანაპირო ზოლში გაჩდნენ, ამ ადგილებს სხვადასხვა დარგის ხელოსნები უფრო ეტანებოდნენ, ვინაიდან დიდი მდინარეები ისევე, როგორც სანაპირო ზოლი, ადამიანების აქტიურ მიმოსვლას ხელს უწყობდა და მათი ნაწარმის გასაღებისათვის ხელსაყრელ გარემოს ქმნიდა.

შრომის მესამე დიდი საზოგადოებრივი დანაწილება უკვე მიწათმოქმედების, მესაქონლეებისა, და ხელოსნებისაგან ვაჭრების, როგორც მოსახლეობის მხოლოდ აღებ-მიცემობით დაკავებული ნაწილის გამოყოფა იყო. ხელოსნური ნაწარმის გამრავალფეროვნებასა და გამრავლებასთან ერთად ხელოსნებს სულ უფრო მწვავედ დაუდგათ მათ მიერ გაკეთებული ნივთების გასაღების პრობლემა. იგივე უნდა ითქვას სოფლის მეურნეობის თუ მეცხოველეობის პროდუქტის მიმართაც. გასაღების სირთულე მოთხოვნის ნაკლებობით როდი იყო გამოწვეული, პრობლემას პროდუქტის შესაბამის ადგილებში მიწოდება წარმოადგენდა. მართლაც, მაგალითად, სამშენებლო მასალაზე, საბრძოლო თუ შრომის იარაღზე, ისევე როგორც კერამიკულ ნაწარმზე, ან სხვადასხვა სახის ყოფით ნივთებზე, მოთხოვნა არა მარტო იმ ქალაქში იყო, სადაც მას აწარმოებდნენ, არამედ ქვეყნის სხვადასხვა, წარმოების ცენტრისაგან დაშორებულ რეგიონებშიც, მაგრამ ხელოსანს არ შეეძლო თავისი ნაკეთობები ქალაქის ახლო თუ შორ დასახლებებში ჩაეტანა, რადგან ეს დიდ დროს მოითხოვდა, ხელოსანი კი საქმეს ვერ მოცდებოდა.

იგივე ითქმის გლეხზე და სოფლის პროდუქტზეც. მოთხოვნის გაძლიერებამ საზოგადოებრივი ცხოვრების ამ სფეროს ორგანიზება მოითხოვა. ასე თანდათან წარმოიქმნენ პროფესიონალი ვაჭრები, რომლებსაც საქონელი ერთი ადგილიდან გასაყიდად მეორე ადგილას გადაჰქონდათ და ამ საქმიანობიდან მიღებული მოგებით ირჩენდნენ თავს. ამგვარად, მიწათმოქმედის, მომთაბარე-მესაქონლისა და ხელოსნის გვერდით საქმიანობის კიდევ ერთი სახეობა — ვაჭრობა და მისი მიმდევარი — ვაჭარი გაჩნდა.

**საზოგადოების ქონებრივი დიფერენციაცია** ნიშნავს საზოგადოების დაყოფას ქონებრივი მდგომარეობის მიხედვით.

კერძო საკუთრების წარმოქმნამ, შრომის საზოგადოებრივი დანაწილების გაღრმავებამ და ამ ნიადაგზე აღებმიცემობის განვითარებამ, დააჩქარა *საზოგადოების ქონებრივი დიფერენციაცია*, რაც საზოგადოების მდიდრებად და ღარიბებად დაშლას გულისხმობს. ქონებრივი განსხვავების ზრდასთან ერთად ტომის შიგნით უფრო მდიდარი და გავლენიანი ზედა ფენა გამოიკვეთა, რომელიც ტომის საქმეების მართვას სულ უფრო და უფრო საკუთარ ხელში აქცევდა და სახალხო კრებებსაც მათთვის სასურველ გადაწყვეტილებებს აღებინებდა. ამას ის თანატომელების მოსყიდვისა თუ დაშინების გზით ახერხებდა.

მართლაც, ბრინჯაოს საბრძოლო იარაღმაც და საბრძოლო ტექნოლოგიების გამრავალფეროვნებამ მდიდარ და ღარიბ, გავლენიან თუ ნაკლებ გავლენიან თანამეტომეებად ტომის დაშლა კიდევ უფრო დააჩქარა: ბრინჯაოს სრული სამხედრო აღჭურვილობის შოვნა, მუზარადით, აბჯრით, შუბით, ოროლით და სხვ. დიდ სახსრებს მოითხოვდა. ამიტომ, როდესაც მამაპაპეული იარაღი ტყდებოდა, ბრინჯაო კი საკმაოდ მყიფე იყო და შედარებით იოლად მსხვრევადი, მისი განახლების საშუალება ოჯახს ყოველთვის აღარ ჰქონდა. გარდა ამისა, ხშირი ომიანობა მიწათმოქმედი მოსახლეობის სამიწათმოქმედო სამუშაოებიდან მოცდენას იწვევდა, რაც საზოგადოებას მოუსავლიანობას, ამ ნიადაგზე შიმშილსა და, ზოგადად, არასასურველ შედეგებს უქადდა.

ყოველივე ამან ტომის, თუ ტომთა კავშირის შიგნით პირველყოფილი თემური წყობილების ბოლო საფეხურზე



**ბრინჯაოს ხანის ხელსაწყოები**

საზოგადოებრივი შრომის კიდევ ერთი, მეოთხე დანაწილება გამოიწვია — მიწათმოქმედებს გამოეყვნენ მოლაშქრეები, რომლებმაც თავის ძირითად საქმედ თანამეტომეების დაცვა და მეზობლების მიმართ მძარცველური ლაშქრობები გაიხადეს.

თანდათანობით ლაშქრობები სულ უფრო სარფიან საქმედ იქცა. მეზობელი და შორეული ქალაქებისა და ხალხების ძარცვა მხოლოდ წარმატებული ლაშქრობებით იყო შესაძლებელი. ამას კი საქმის პროფესიულად ორგანიზება სჭირდებოდა. ამიტომ ახლა უკვე საქმიანობის კიდევ ერთი სახეობა — ლაშქრობა და მისი მიმდევარი პროფესიონალი მოლაშქრე გაჩნდა.

იმ ხანის ტექნოლოგიების კვალობაზე საუკეთესოდ შეიარაღებული საკმაოდ მრავალრიცხოვანი ერთგული რაზმით გარშემორტყმული ტომის ბელადები არა მარტო მეზობლებისთვის, საკუთარი თანამეტომეებისთვისაც საშიშ ძალად იქცნენ. ტომის მამაკაცთა ის ნაწილი, რომელიც ლაშქრობებში გამოწრთობილ, პროფესიულ მოლაშქრედ ჩამოყალიბდა, სახალხო კრებებზეც, ბუნებრივია, მეტი წონით სარგებლობდა და ტომის ბელადთან, ანუ მათ სამხედრო მეთაურთან ერთად ტომის ფაქტობრივ მმართველ ელიტად იქცა. ამიტომაც გვაროვნულთემური წყობილების ამ უშუალოდ სახელმწიფოს წარმოქმნამდელ ეტაპს მეცნიერთა ნაწილი ცალკე გამოყოფს და მას *სამხედრო დიქტატურას* უწოდებს.

უზომოდ აღზევებული და ფაქტობრივად ტომის ბატონპატრონად ქცეული ტომის ბელადი, საკუთარ საგვარეულოსა თუ ოჯახზე დაყრდნობით, თანამეტომეებს ავიწროვებდა და თავის რაზმთან ერთად თანდათან სათემო საკუთრებაში არსებულ ტყეებს, საძოვრებსა და მიწის ფართობებს ისაკუთრებდა. მითვისებულის დაკანონებას ტომში გაბატონებული ადათ-წესებისა და მმართველობის ფორმების შეცვლა სჭირდებოდა.

იმ შორეულ ხანაში ყველაზე ჩქარი სამიმოსვლო საშუალება ცხენი იყო. ასეთი ლაშქარი ასეული კილომეტრის გავლას ხანდახან რამდენიმე  კვირას და თვეებსაც კი ანდომებდა, რაც ადგილზე მმართველი აპარატის დატოვებას საჭიროებდა. ეს კი საჯარო მოხელეების რიცხვს ზრდიდა, მმართველობის გართულებასა და მმართველობაში მეტი ადამიანის ჩაბმას იწვევდა.

კიდევ უფრო მეტი ხალისით ტომები თუ ტომთა კავშირები მეზობელ ტომებს იპყრობდნენ და იმორჩილებდნენ. დამორჩილებული ხალხის მართვასა და გამარჯვებულის სასარგებლოდ მუშაობის იძულებას მმართველობის უფრო განსხვავებული ფორმების დანერგვა სჭირდებოდა, ვიდრე ეს სახალხო კრება და ტომის ბელადის თუ უხუცესთა საბჭოს არჩევითი ინსტიტუტი იყო.

ბრინჯაოს ტექნოლოგიების ათვისებას, ტომებისა და ტომთა კავშირების მიერ ტერიტორიაზე ხანგრძლივად

დამკვიდრებას, საცხოვრებელი გარემოს მიწის რესურსების უკეთ შესწავლა-გამოყენება და, შესაბამისად, ეკონომიკური აღმავლობა მოჰყვა; ეკონომიკურ აღმავლობას კი, როგორც ლოჯისტიკური, ანუ ეკონომიკური განვითარების მრუდის გაცნობისას დავრწმუნდით, მოსახლეობის გამრავლება მოსდევს თან. მოსახლეობის გამრავლება სასოფლო-სამეურნეო მიზნებისთვის ახალი მიწების ათვისების საჭიროებას იწვევდა.

ახალი მიწები, ბუნებრივია, თავდაპირველად ათვისებულ მიწებზე უფრო ძნელი ასათვისებელი იყო და ადამიანთა განსაკუთრებულ ძალისხმევას მოითხოვდა, ვინაიდან ყველაზე კარგი და იოლად დასამუშავებელი მიწები ადამიანებმა პირველ რიგში აითვისეს. ახლა უკვე მეტი მოსავლის მისაღებად ადამიანებს ისეთი სამუშაოების ჩატარება უხდებოდათ, როგორიცაა მაგ.: არხის გაყვანა, წყალსაცავებისა და ხიდების აგება, ჭაობის დაშრობა, გზის გაყვანა და სხვ. მსგავსი.

ასეთი ტიპის სამუშაოები ერთი ოჯახის და თუნდაც სამეზობლო თუ გვაროვნული თემის შესაძლებლობებს სცილდებოდა და ადამიანთა დიდი მასის შრომით ორგანიზებას მოითხოვდა. ეს კი მხოლოდ განვითარებული და თვისობრივად ახალი მმართველობითი აპარატის შემთხვევაში იყო შესაძლებელი; აპარატისა, რომელსაც შესაბამისი დამსჯელი, წამახალისებელი, ორგანიზაციული თუ ფინანსური ინსტიტუტები ექნებოდა.

ყოველივე ზემოთქმულს თუ გავაანალიზებთ, დავინახავთ, რომ ადამიანთა საზოგადოების პირველყოფილი თემური წყობილებიდან ცხოვრების ორგანიზების უფრო მაღალ სახელმწიფოებრივ საფეხურზე გადასვლა, უპირველეს ყოვლისა, ტექნოლოგიური ცვლილებით (ბრინჯაოს ტექნოლოგიების ათვისება) გამოწვეულმა მძლავრმა სოციალურ-ეკონომიკურმა ძვრებმა განაპირობა, რაც შრომის საზოგადოებრივ დანაწილებაში, კერძო საკუთრების აღმოცენებასა და საზოგადოების ქონებრივ დაყოფაში გამოიხატა.

ბრინჯაოს ხანაში საზოგადოება პრიმიტიული გვაროვნული თემიდან რთულ, *მრავალპროფილურ* და *მრავალსტრუქტურულ* წარმონაქმნად იქცა, რომელიც ასევე გართულებულ და მასზე მორგებულ მმართველობას მოითხოვდა. ასეთი მმართველობის საჭიროებამ სახელმწიფოს წარმოქმნა განაპირობა.

სახელმწიფოს წარმოშობის შესახებ აქ მოყვანილ თვალსაზრისს *ისტორიულ-მატერიალისტური თეორია* ეწოდება. იმავდროულად, ისტორიულ-მატერიალისტური თეორიის წარმომადგენლები სახელმწიფოს განიხილავენ საზოგადოების ერთი, შედარებით მცირე, გაბატონებული ნაწილის მიერ დანარჩენი, სოციალურად უფრო დაბლა მდგომი და დაქვემდებარებული ნაწილის ჩაგვრისა და იძულების იარაღად.

**მრავალპროფილურ** საზოგადოებაში მის წევრებს შორის შრომის საზოგადოებრივ დანაწილებას ვგულისხმობთ: მიწათმოქმედები, ხელოსნები, ვაჭრები, მოლაშქრეები.

**მრავალსტრუქტურულ** საზოგადებაში მის წევრებს შორის ქონებრივ და სოციალურ განშრევებას ვგულისხმობთ: ტომის ბელადი და მასთან დაახლოებული, მოლაშქრე-მხედრობა, ისევე, როგორც ქურუმები — კულტის მსახურები, ტომის შეძლებულ და გავლენიან პრივილეგირებულ ზედაფენას ქმნიდნენ. უბრალო თანატომელები — ტომის ძირითადი ნაწილი; დაპყრობილი ტომის მოსახლეობა — დამორჩილებული მიწათმოქმედი და ბოლოს ტყვე-მონები — ტომის ყველაზე უუფლებო ნაწილი.

არ შეიძლება არ აღვნიშნოთ, რომ ისტორიულ-მატერიალისტური თეორიის მიმდევრები, ზოგადად, ფრიად თანმიმდევრულად და სწორად გადმოსცემენ და აანალიზებენ იმ ისტორიულ, ტექნოლოგიურ თუ სოციალურ-ეკონომიკურ მიზეზებსა და მოვლენებს, რომლებმაც საბოლოოდ პირველყოფილ-თემური საზოგადოების დაშლა და სახელმწიფოს წარმოქმნა გამოიწვია. თუმცა, იმავდროულად, ისიც უნდა ითქვას, რომ, როდესაც ისინი სახელმწიფოში მხოლოდ მოსახლეობის ერთი გაბატონებული ნაწილის მეორეზე — უფრო დაჩაგრულ ნაწილზე ბატონობის იარაღს ხედავენ, ამით, როგორც ქვემოთაც დავრწმუნდებით, სახელმწიფოს ფუნქციების ფრიად ცალმხრივ, სქემატურ და გამარტივებულ გაგებას გვთავაზობენ.

ისტორიულ-მატერიალისტური თეორიის გარდა, სახელმწიფოს წარმოქმნის შესახებ არა ერთი სხვა თეორია არსებობს. ამ თეორიებს შორის განსხვავება იმითაა განპირობებული, რომ ერთნი ამ რთული და მრავალწახნაგა პროცესის ერთ მხარეს აძლევენ უპირატესობას, მეორენი კი — სხვას.

ერთ-ერთი ასეთი *ძალმომრეობის თეორიაა*, რომლის მიხედვით, სახელმწიფოს წარმოქმნა ერთი ხალხის — ტომის მიერ მეორის დაპყრობამ და მონად ქცეული დაპყრობილის ექსპლუატაციისათვის საჭირო იძულების ინსტიტუტების შემუშავებამ განაპირობა. ამ თეორიის მომხრეები, ისტორიულ-მატერიალისტური თეორიის მომხრეთა მსგავსად, სახელმწიფოს დათრგუნვისა და იძულების იარაღად განიხილავენ. ამის საწინააღმდეგოდ შეიძლება ითქვას, რომ დაპყრობა უფრო შედეგია და არა მიზეზი.

ისტორია გვასწავლის, რომ უფრო ხშირად ჯერ ხალხები ორგანიზდებიან სახელმწიფოდ და მერე იწყებენ დაპყრობით ომებს. ამის კლასიკურ მაგალითად გერმანელი ფრანკები, არაბები, თურქ-სელჩუკები, მონღოლები... შეგვიძლია დავასახელოთ. თვით სახელმწიფოს შექმნის მნიშვნელოვანი სტიმული ანტიკურ ხანასა და შუა საუკუნეებში მეზობელი თუ შორეული ხალხების დასაპყრობად ომების უფრო ორგანიზებულად და წარმატებულად წარმართვა იყო. ბუნებრივია, როდესაც საზოგადოება მნიშვნელოვნად მრავლდება და მოსახლეობა საგრძნობლად მატულობს, მას მეტი ტერიტორია სჭირდება და მსგავსი საზოგადოებების ლტოლვა დაპყრობისაკენ ამითაც აიხსნება, მაგრამ ისიც ცხადია, რომ, თვით გამრავლება ლოჯისტიკის კანონებს ექვემდებარება და ისევ და ისევ საზოგადოების ეკონომიკურ განვითარებას უკავშირდება.

*ფსიქოლოგიური თეორია* სახელმწიფოს წარმოშობის მიზეზებს ადამიანის ფსიქიკაში ხედავს. ამ თეორიის მიმდევართა თვალსაზრისით, ადამიანის ფსიქიკაშია მოცემული ის, რომ ადამიანი ცდილობს, თავის ადათ-წესებს, რელიგიურ თუ საზოგადოებრივ ცხოვრებას ორგანიზებულ-მოწესრიგებული სახე მისცეს; ეს მოწესრიგებულობისადმი

ლტოლვა ადამიანების გენეტიკაშიც აისახება: ზოგი იმთავითვე იბადება ვიღაცისადმი მორჩილების სურვილით, ზოგს კი პირიქით, ვიღაცაზე ბატონობა სურს. ამ უკანასკნელმა თავისი ენა, კულტურული მიღწევები თუ ცხოვრების ნირი სხვებზე  რომ გაავრცელოს, ამ თეორიის თანახმად, ერთიანი ორგანიზებული ძალა, ანუ სახელმწიფო სჭირდება.

სახელმწიფოს წარმოშობისა და ადამიანის სახელმწიფოსთან მიმართების საკითხებს ჯერ კიდევ ანტიკური ხანის მოაზროვნეები განიხილავდნენ. *არისტოტელეს* სახელს სახელმწიფოს შესახებ ორი — ორგანული და პატრიარქალური თეორია უკავშირდება.

*ორგანული თეორიის* თანახმად, სახელმწიფო ცოცხალი ორგანიზმია, რომლის ნაწილი ადამიანია. ისევე, როგორც ადამიანის სხეულის ცალკეული ნაწილები ერთიანი სხეულის გარეშე ვერ იარსებებს, ასევე ადამიანს სახელმწიფოს გარეშე არსებობა არ შეუძლია.

*პატრიარქალური თეორიის* თანახმად, სახელმწიფოს წარმოშობა საზოგადოების ბუნებრივი განვითარების შედეგია, ისევე, როგორც ოჯახისა და დასახლებების — სოფლის წარმოშობა. სახელმწიფო ხელისუფლება კი ოჯახში მამის ხელისუფლების გაგრძელებაა. მონარქი (მეფე, ფარაონი...) ხალხისთვის არის, როგორც მამა ოჯახში. სახელმწიფო ოჯახის გაზრდისა და გამრავლების შედეგად, ხოლო სახელმწიფო ხელისუფლება ოჯახში მამის ხელისუფლების ნიადაგზე აღმოცენდა.

*საზოგადოებრივი ხელშეკრულების თეორიაც* ჯერ კიდევ ძველ ბერძნულ სამყაროში ჩაისახა. თუმცა განსაკუთრებული პოპულარობა XVII-XVIII საუკუნეებში მოიპოვა და ამ პოპულარობას დღესაც ინარჩუნებს. ამ თვალსაზრისის მიხედვით, სახელმწიფო წარმოიშვა საზოგადოების, ე. წ. მოლაპარაკების, „კონტრაქტის“ საფუძველზე, როგორც ორგანიზაცია, რომელიც აძლევს საშუალებას მისი განსხვავებული სოციალური, ინტელექტუალური, რელიგიური თუ ქონებრივი სტატუსის მქონე წევრებს იგრძნონ თავი დაცულად და მშვიდობიანად ითანამშრომლონ, თავიანთი ძალისხმევა გააერთიანონ უკეთესი, წარმატებული ცხოვრების უზრუნველსაყოფად.

ისტორიის ახალ ეპოქაში ეს თეორია გამოაცოცხლა და ახალი სული ჩაბერა **თომას ჰობსმა**. ჰობსის აზრით, სახელმწიფოს შექმნამდე ადამიანები ცხოვრობდნენ ომში ყველა ყველას წინააღმდეგ. ამან განაპირობა ადამიანთა შეთანხმების გზით სახელმწიფოს ანუ ხელისუფლების წარმოშობა,



**თომას ჰობსი**
1588-1679
ინგლისელი ფილოსოფოსი, რომლის ნაშრომები საზოგადოებისა და ხელისუფლების ურთიერთობას შეეხება. თომას ჰობსის მთავარი ნაშრომია „ლევიათანი“, რომელიც 1651 წელს გამოვიდა.

„პირველად ოჯახი წარმოიშობა...რამდენიმე ოჯახის პირველ გაერთიანებას, რომელიც მიზნად ისახავს ყოველდღიურ მოთხოვნილებათა დაკმაყოფილებას და რომელიც არ იქმნება ერთი დღისათვის, სოფელი წარმოადგენს... რამდენიმე სოფელმა შექმნა დასრულებული სახელმწიფო, რომელთაგან თითოეულს აქვს სრული დამოუკიდებლობა... პოლისი (ქალაქ-სახელმწიფო) ბუნებრივი მოვლენაა, ხოლო ადამიანი არის პოლიტიკური არსება. თითოეულ ადამიანს ახასიათებს მისწრაფება სახელმწიფოებრივი ურთიერთობისაკენ. ვინც პირველად შემოიღო სახელმწიფოებრივი კავშირი, მან ადამიანებს დიდი სიკეთე მოუტანა“.

*არისტოტელე, პოლიტიკა*

რომელიც დაიცავდა თითოეულ ადამიანს შიდა და გარე მტრებისაგან.

როდესაც სახელმწიფოს განვიხილავთ, როგორც საზოგადოების შიდა კონტრაქტის შედეგად აღმოცენებულ ერთობას, აქ სულაც არ იგულისხმება, რომ ეს კონტრაქტი თანასწორუფლებიანია, მით უფრო, როდესაც ანტიკური ხანის და შუა საუკუნეების სახელმწიფოზე ვსაუბრობთ.

მართლაც, ყოველთვის ისტორიის მთელ სიგრძეზე სახელმწიფოს წარმოქმნისას, ე.წ. „კონტრაქტი“ აფიქსირებდა უკვე არსებულ ვითარებას, ანუ ის კი არ ამბობდა, „როგორ შევცვალოთ“, არამედ — „მოცემულ ვითარებაში როგორ თანავიარსებოთ“.

მაგალითად, ქალაქ რომის მოსახლეობა პატრიარქალურ გვარად ცხოვრობდა. შესაბამისად, გვარის გამგებელს — მამა-უფალი, პატერი ეწოდებოდა, გვარის დანარჩენ წევრებს კი — პატრიციები. გარკვეულ დროს რომაელებმა მათ ახლოს მცხოვრები პლებეების ტომი დაიპყრეს და დაიქვემდებარეს. ამის შემდეგ ახლად აღმოცენებულმა რომაულმა სახელმწიფომ „კონტრაქტულად“ ეს შექმნილი ვითარება პლებეებსა და პატრიციებს შორის დააფიქსირა და უკვე სახელმწიფო კანონით პატრიციებს პრივილეგირებული, პლებეებს კი შეზღუდული უფლებები დაუმკვიდრა. დღესაც, თუ ვინმეს დამცირება უნდათ და მისი დაბალი წარმოშობის ხაზგასმა, იტყვიან ხოლმე: „მავანი პლებეური წარმოშობისაა“, ან „პლებეურად იქცევა“.

ისმის კითხვა: *რატომ წავიდნენ პლებეები ასეთ კონტრაქტზე და პატრიციებთან ერთად რატომ შექმნეს ერთიანი სახელმწიფო?*

იმიტომ, რომ დაპყრობილ პლებეებს, ე. წ. „კონტრაქტით“ თავისი მინიმალური უფლებების დაფიქსირება მაინც აწყობდათ, ვინაიდან განუკითხაობის შემთხვევაში მოძალადე პატრიციებს ხომ შეეძლოთ მეტი სირთულეები შეექმნათ პლებეების არსებობისათვის? პატრიციებთან ერთიანი სახელმწიფოს შექმნა პლებეებისათვის დიდი შეღავათი იყო: სახელმწიფო კანონი უკვე მათი, თუნდაც შეზღუდული

## როგორ "იქმნება" სახელმწიფო ?

„ხელისუფლება, რომელსაც ექნება უნარი, რომ დაიცვას ადამიანები გარეშე მტრების შემოსევებისა და ერთმანეთის მიმართ უსამართლო ქცევისაგან... შესაძლოა შეიქმნას მხოლოდ ერთადერთი გზით, კერძოდ კი, მთელი ხელისუფლების ერთი ადამიანის ან ადამიანთა ჯგუფის ხელში გადასვლით... ესაა ხელშეკრულების გზით ერთ პიროვნებაში განსახიერებული რეალური ერთობა ისე, თითქოს თითოეული ადამიანი ეუბნება ერთმანეთს: მე უფლებამოსილებას ვანიჭებ ამ ადამიანს ან ადამიანთა ამ კრებულს და გადავცემ მას ჩემს უფლებას მართოს იმ პირობით, რომ შენც სწორედ ამგვარად გადასცემ მას შენს უფლებებს. თუ ეს ასე მოხდება, მაშინ ერთ პიროვნებაში გაერთიანებულ მრავალ ადამიანს ეწოდება სახელმწიფო... ასე იბადება ის უზარმაზარი ლევიათანი (ბიბლიის მიხედვით, ზღვის უზარმაზარი ურჩხული), ის მოკვდავი ღმერთი, რომელსაც ჩვენ... უნდა ვუმადლოდეთ მშვიდ ცხოვრებასა და მფარველობას. სახელმწიფოში ყოველი ცალკეული ადამიანის მიერ მისთვის გადაცემული უფლებამოსილების შედეგად, პიროვნება, ან ადამიანთა ჯგუფი ისეთ დიდ ხელისუფლებას და ძალას ფლობს, რომ შეუძლია ადამიანების მოქმედება საშინაო საქმეებში მშვიდობისაკენ, ხოლო გარეშე მტრის წინააღმდეგ კი ერთიანი ძალებით ბრძოლისაკენ მიმართოს“.

*თომას ჰობსი, „ლევიათანი“, 1651*

უფლებების გარანტად გამოდიოდა და სამომავლოდ ამ უფლებების გაფართოების პერსპექტივას ტოვებდა. მართლაც, პლებეებმა, უკვე ერთიანი რომის სახელმწიფოს შიგნით, თანმიმდევრული ბრძოლა დაიწყეს თავიანთი უფლებებისათვის. ამას საკმაოდ დიდი ხანი დასჭირდა, მაგრამ საბოლოოდ ისინი პატრიციებს უფლებებში გაუთანაბრდნენ.

*რა დათმო და რა მოიპოვა ადამიანმა სახელმწიფოს შექმნით?*

საზოგადოების მიერ სახელმწიფოს შექმნისას, ბუნებრივია, ადამიანებმა თავიანთი თავისუფლების ნაწილი დათმეს საერთო სახელმწიფოებრივი ინტერესის სასარგებლოდ. სამაგიეროდ, სახელმწიფოებრივი ინსტიტუტები უზრუნველყოფდნენ მათ უშიშროებას როგორც გარეშე მტრისაგან, ისე ქვეყნის შიგნით ნებისმიერი საფრთხისაგან. სახელმწიფომ ითავა, აგრეთვე, ისეთი სამუშაოების წარმოება, რომელიც თითოეული ადამიანის ცხოვრების წარმართვისათვის სასიცოცხლო იყო, თუმცა იმავდროულად ერთი ადამიანის დიდი მონდომებისა და გარჯის შემთხვევაშიც კი, მისთვის ამის მიღწევა შეუძლებელი იქნებოდა. მაგალითად, გზების, სარწყავი არხების  გაყვანა, გზების გასწვრივ დასასვენებელი დაწესებულებების, ხიდების, მტრის შემოსევისაგან დამცველი ციხესიმაგრეების, დიდი საკულტორელიგიური კომპლექსების მშენებლობა და სხვ.

*როგორ მიმდინარეობდა, საკუთრივ, სახელმწიფოს წარმოქმნის პროცესი?*

ამის ყველა შემთხვევაზე და რეგიონზე მორგებული ერთიანი სქემა არ არსებობს. მაგრამ ზოგად ხაზებში ამ პროცესის რეკონსტრუქცია სავსებით შესაძლებელია.

სახალხო კრებების მოწვევა ტომის ან ტომთა კავშირის შიგნით სულ უფრო იშვიათი ხდებოდა. ტომის ბელადი, მისი ნათესაობა, ოჯახი და მის ირგვლივ დარაზმული მხედრობა ამ კრებების გარეშეც კარგად ახერხებდა ქვეყნის მართვას. საბოლოოდ, სახალხო კრებამ ტომის ბელადის არჩევის უფლებაც დაკარგა, ვინაიდან ქვეყნის მართვა ტომის ბელადის ოჯახის მემკვიდრეობით უფლებად იქცა. ამის შემდეგ სახალხო კრებებს სრულიად განსაკუთრებულ შემთხვევებში თუ იწვევდნენ. ხანდახან ასეთი კრებები სწორედ სამეფოს შექმნისა და ხელისუფლების დასაკუთრებისათვის *ლეგიტიმური* (კანონიერი) ელფერის მისაცემად იკრიბებოდა. მაგ.: მონღოლებმა 1206 წელს სახალხო კრება,

## სახელმწიფო და ადამიანი

„ცხადია, რომ სახელმწიფო თავისი ბუნებით უფრო პირველადია, ვიდრე ცალკეული ადამიანი, და ვინაიდან ადამიანებს ცალკე, სახელმწიფოსაგან დამოუკიდებლად, არსებობა არ შეუძლიათ, მათ ისეთივე დამოკიდებულება აქვთ სახელმწიფოსთან, როგორც ნაწილებს მთელთან. ხოლო ვისაც არ შეუძლია სახელმწიფოში ცხოვრება, ან დამოუკიდებლობის შენარჩუნების მიზნით, უგულებელყოფს სახელმწიფოს საჭიროებას, ის ან მხეცია, ან ღმერთი."

*არისტოტელე „პოლიტიკა"*

**ყურულთაი** (მონღ. *ხურალ*) — მონღოლებში, ხოლო მოგვიანებით თურქული მოდგმის ზოგიერთ ხალხებში (ბაშკირებში, ყაზახებში, ყირგიზებში, ყირიმის თათრებში და სხვ.) - სახალხო წარმომადგენლობითი ორგანო, დიდებულთა საერთო სახალხო ყრილობა მნიოშვნელოვანი სახელმწიფო საკითხების გადასაწყვეტად.

მათ ენაზე **ყურულთაი**, მოიწვიეს და ერთიანი მონღოლური სახელმწიფოს შექმნა გამოაცხადეს. მის პირველ მეფედ, ანუ ყაენად მონღოლთა აღიარებული წინამძღოლი თემუჩინი აირჩიეს, რომელსაც ამის შემდეგ ჩინგის (დიდი) ყაენი უწოდეს.

ბუნებრივია, რომ რამდენიმე მილიონი მონღოლი სახალხო კრებაზე ვერ მოვიდოდა და, შესაბამისად, ყველა ტომი თავისი მეთაურით იყო წარმოდგენილი. ასე რომ, ძველი არჩევითი „უხუცესთა საბჭო" უკვე მონღოლი ტომების გახელმწიფებული ბელადების წარმომადგენლობით კრებად იქცა. ამ ტიპის წარმომადგენლობითი ორგანოები სახელმწიფოს წარმოქმნის შემდგომაც ინარჩუნებდნენ ხოლმე მეფის სათათბირო საბჭოს ფუნქციებს და ხშირად დიდი გავლენითაც სარგებლობდნენ.

ამ მხრივ, ფრიად საინტერესოა **აქემენიანთა სპარსეთის** სახელმწიფო წყობილება. ჰეროდოტეს თანახმად, რომელიც ყველაზე ვრცელ ინფორმაციას გვაწვდის ამ საკითხზე, სპარსეთს მეფესთან ერთად შვიდი უმსხვილესი საგვარეულო განაგებდა, რომლებმაც რიგით მეორე აქემენიანი ხელმწიფის გარდაცვალების შემდეგ აქემენიანთა გვერდითი შტოს წარმომადგენელი, **დარიოს I** გაამეფეს.

უხუცესთა საბჭოს სახელმწიფოს საკანონმდებლო ორგანოდ გარდაქმნის კლასიკურ მაგალითს რომის სენატი წარმოადგენს, რომელიც თავდაპირველად ქალაქ რომის 300 არისტოკრატიული, **პატრიციული საგვარეულოს** თავკაცისაგან შედგებოდა. როდესაც ძვ. წ. V საუკუნეში რომაელებმა მეფე გააძევეს და მეფის მმართველობა „ხალხის მმართველობით", ანუ **რესპუბლიკით** შეცვალეს, რომის უმაღლეს საკანონმდებლო ორგანოდ „სახალხო კრება" გამოცხადდა, თუმცა სენატი რომის მთავარ მმართველობით ორგანოდ დარჩა.



**დარიოს I** რიგით მესამე აქემენიანი მბრძანებელი, სპარსეთს მართავდა ძვ. წ. 522-486.

**აქემენიანთა სპარსეთი** — ძვ. წ. 550 - ძვ. წ. 370.

მსოფლიოში პირველი სახელმწიფოები ჩრდილო-აღმოსავლეთ აფრიკასა და აზიის კონტინენტზე შეიქმნა. ამიტომ, მათ პირობითად ძველი აღმოსავლეთის სახელმწიფოებს უწოდებენ. ისინი ტომის ბელადისა და მისი საგვარეულოს მიერ ხელისუფლების უზურპირების, ანუ მიტაცების შედეგად გაჩდნენ.

მმართველს, რომლის ხელისუფლება დინასტიურ, ანუ მემკვიდრეობით პრინციპს ემყარება მონარქი, მმართველობის ასეთ ფორმას კი — **მონარქია** ეწოდება.

ხელისუფლების მიტაცება და მემკვიდრეობით გადაცემა მხოლოდ შიშველ ძალას ვერ დაეფუძნებოდა. იმისათვის, რომ ასეთი ხელისუფლება მეტ-ნაკლებად ხანგრძლივი და სტაბილური ყოფილიყო, მას იდეოლოგიური დასაბუთება სჭირდებოდა.

*რას შეიძლებოდა ესა თუ ის საგვარეულო სრულიად გამორჩეულად ექცია თანატომელების თვალში?*

რა თქმა უნდა, იმ შორეულ ხანაში ეს მხოლოდ ღმრთისაგან წარმოშობა, ღვთის შვილობა და ხელისუფლების ღვთისგან ბოძებულობა იყო. ვინაიდან უძველესი სახელმწიფოები ძველ აღმოსავლეთში აღმოცენდა, სახელმწიფოსა და სამეფო ხელისუფლების წარმოშობის შესახებ ამ უძველეს და პირველად თეორიასაც იქ დაედო სათავე. უკვე ახალი

ისტორიის ხანაში სახელმწიფოსა და ხელისუფლების შესახებ სხვადასხვა თეორიების წარმოქმნა-შემუშავების კვალდაკვალ, სახელმწიფოსა და სამეფო ხელისუფლების ღვთისაგან წარმომავლობის იდეას, თეოლოგიური თეორიის სახელი ეწოდა.

მართლაც, მეფის გაღმერთება ჩვეულებრივი მოვლენა იყო ძველი აღმოსავლეთის საზოგადოებებში: ეგვიპტე, ასურეთი, ძველი სპარსეთი და სხვ. ძველი ეგვიპტელების რწმენით ფარაონი სიკვდილის შემდეგ ცაში ღმერთებს უერთდებოდა. ძნელი მისახვედრი არაა, საიდან მოდის ქრისტეს პრეტენზია ღვთის შვილობაზე, სიკვდილის შემდეგ აღდგომასა და მამა ღმერთთან მიახლებაზე, ის ხომ იუდეის მეფედ მიიჩნევდა თავს.

რომის იმპერატორებიც სიკვდილის შემდგომ ღმერთებად იქცეოდნენ. ქრისტიანული რელიგიისთვის მიუღებელი იყო ადამიანის გაღმერთება, ამიტომ ქრისტიანობაში მეფის „ღმრთის შვილობა“ სამეფო ხელისუფლების ღვთისაგან ბოძებულობით შეცვლა სავსებით კანონზომიერი მოვლენა იყო. აქედან იღებს სათავეს ქრისტიანულ ქვეყნებში სამეფო ხელისუფლების ღვთიური წარმომავლობის თეორია. ამის გამოხატულებაა მეფედ კურთხევაც, რომლის შემდეგ ის „ღვთივგვირგვინოსანი“ და „მირონცხებული“ ხდებოდა.

უძველესმა სახელმწიფომ, იმთავითვე, შემდეგი ფუნქციები იტვირთა თავის თავზე: 1. ქვეყნის მეურნეობის გლობალური წარმართვა: გზების, ხიდების, არხების, კაშხალების მშენებლობა. ამას, ბუნებრივია, მეტ-ნაკლებად განვითარებული სამოხელეო აპარატი სჭირდებოდა; 2. სამხედრო საქმის ორგანიზება, ანუ საზოგადოებისა და ქვეყნის თავდაცვისათვის კარგად გაწვრთნილი და შეიარაღებული ჯარის შექმნა; 3. საზოგადოებრივი წესრიგის დაცვა-უზრუნველყოფისათვის კანონების შემუშავება და მათი შესრულებისათვის სასამართლო სისტემისა და საპოლიციო დამსჯელი ინსიტუტების დაარსება, რასაც აგრეთვე მოხელეები სჭირდებოდა; 4. ადათ-ჩვევების, მამაპაპეული რელიგიური რწმენის *შეურყვნელად დაცვა*, ანუ საზოგადოების მდგრადობის უზრუნველყოფა, რაც ქვეყნის მთელ ტერიტორიაზე ერთიანი რელიგიურ-კულტურულ-იდეოლოგიური დუღაბის შექმნას გულისხმობს. ყოველივე ეს სათანადო სახსრებს მოითხოვდა.

*როგორ უნდა ეშოვა სახელმწიფოს თავისი ფუნქციების განსახორციელებელი სახსრები?*

რა თქმა უნდა, უპირველეს ყოვლისა, გადასახადების დაწესებით, რომელსაც მისი მოქალაქეები გადაიხდიდნენ. ასე შეიქმნა ყველაზე პრიმიტიული საგადასახადო სისტემა. საინტერესოა, რომ სულ სხვა საჭიროებისათვის შექმნილი ეს სისტემა, საზოგადოებაზე ზეწოლის ეკონომიკურ ბერკეტადაც იქცა.

**რესპუბლიკა** ორი ლათინური სიტყვის რექს — მმართველობა, ხელისუფლება და პუბლიკუმ — ხალხი, პუბლიკა შედგება და სიტყვასიტყვით ხალხის მმართველობას ნიშნავს.

**მონარქია** — **მონარქია** (ლათ. monarcha; ბერძნ. „მონოს“ — ერთი, ერთადერთი; „არქონ“ — მმართველი, ლიდერი). ერთპიროვნულ მმართველობას ნიშნავს. სხვადასხვა ხალხები თავიანთ მონარქებს სხვადასხვა სახელებს უწოდებდნენ: ქართველები — მეფეს, ხელმწიფეს; ეგვიპტელები — ფარაონს; ბერძნები — ბასილევსს; სპარსელები — შაჰს; რომაელები უძველეს პერიოდში — რექსს, მოგვიანებით კი ისევე, როგორც მათი მემკვიდრე ბიზანტიელები — კეისარს, ბასილევს; არაბები — ხალიფას; გერმანელები — კონინგს; ინგლისელები — კინგს; რუსები — ცარს; მონღოლები — ყაენს; თურქები — სულთანს; ინდოელები — რაჯას და სხვ.

აი, რას მოგვითხრობს ერთ-ერთი ძველეგვიპტური დოკუმენტი, სადაც ეგვიპტის მეფის — ფარაონ რამსეს II-ის (ძვ. წ. 1279-1213) ღმერთთან საუბარია გადმოცემული: „მე შენი მამა ვარ, რომელმაც შენ შეგქმნა — ეუბნება ღმერთი რამსესს — მე შენ სამუდამოდ დაგნიშნე, რათა შენ შეგეძლოს ზემო და ქვემო ეგვიპტის მართვა.“ რამსეს II კი ღმერთს პასუხობს: „მე შენი შვილი ვარ, რომელიც შენ შენს საყდარზე დასვი... მე გავაკეთებ ყველა იმ კეთილ საქმეს, რომელსაც შენ მოისურვებ, რადგან შენა ხარ ერთადერთი მბრძანებელი, რომელიც განაგებს საქმეებს დედამიწაზე“.

მაგალითად, არაბებმა, როდესაც 631 წლისათვის პირველი ისლამური სახელმწიფო შექმნეს, *მუსლიმებზე გადასახადის* სახით, მათი შემოსავლის ერთი მეორმოცედი დააწესეს, რომელიც, ფორმალურად, გაჭირვებულთათვის უნდა დახარჯულიყო. სამაგიეროდ, *ქრისტიანებზე სულადობრივი გადასახადი* შემოიღეს. მას მოგვიანებით *საადგილმამულო გადასახადიც* დაუმატეს, რომელიც მოსავლიდან აიღებოდა. ასეთი საგადასახადო პოლიტიკა მძლავრი ეკონომიკური ბერკეტი აღმოჩნდა, რამაც მრავალ ქვეყანაში ქრისტიანული მოსახლეობის ისლამზე გადაყვანა გააადვილა.

**მუსლიმებზე დაწესებულ გადასახადს** "ზაქათი" ეწოდება. ყურანის მიხედვით, სიტყვა "ზაქათი" ეტიმოლოგიურად განწმედის ცნებას უკავშირდება და აღნიშნავს „დაკანონებულ მოწყალებას", „მოწყალების გაღებას" და ისლამის ერთ-ერთ უმთავრეს მცნებას წარმოადგენს; ის შეიძლება შევადაროთ ებრაელებსა და ქრისტიანებში საეკლესიო მეათედების აკრეფის პრაქტიკას. რაც სოციალური თანასწორობის იდეიდან გამომდინარეობს და მდიდრებსა და ღარიბებს შორის ქონებრივი განსხვავების შემცირებას ემსახურება.

**ქრისტიანებზე დაწესებულ სულადობრივ გადასახადს** "ჯიზია" ეწოდებოდა;

**საადგილმამულო გადასახადს** "ხარაჯა" ერქვა. ხარაჯადან მოდის ქართული სიტყვები: ხარკი, ხარჯი, ხორაგი.

**კომუტაცია** ლათინური სიტყვაა და ნიშნავს "ცვლას".

არაბებზე უფრო ადრე გადასახადები, როგორც მოსახლეობაზე ზეწოლის ეკონომიკური ბერკეტი, ქართლის პირველმა ქრისტიანმა მეფემ, მირიანმაც გამოიყენა მთიულთა ერთი ნაწილის ქრისტიანობაზე მოქცევის დასაჩქარებლად. "ქართველთა ცხოვრება" მოგვითხრობს: „მთიულნი უმრავლესნი არა მოიქცეს, არამედ დაუმძიმა მათ მეფემან ხარკი, ოდეს არა ინებეს ნათლის ღება".

გადასახადები საუკუნეების მიხედვით სულ უფრო და უფრო იზრდებოდა და მრავალფეროვანი ხდებოდა. ქალაქის მოსახლეობა გადასახადებს ვაჭრობისაგან მიღებული თანხით და ხელოსნობის ნაწარმით, სოფლის მოსახლეობა კი სოფლის მეურნეობის პროდუქტებით იხდიდა.

მონეტის მოჭრის შემდეგ, ანტიკურ ქვეყნებში გადასახადის გადახდა შესაბამისი ფულის ერთეულით ხორციელდებოდა.

ანტიკური ეკონომიკის დანგრევამ და ფეოდალური ურთიერთობების აღმოცენებამ, ფულის მიმოქცევა მკვეთრად დასცა. ამიტომ ადრეფეოდალურ ხანაში გადასახადებს კვლავაც ნატურით, ანუ სოფლის მეურნეობის პროდუქტებით იხდიდნენ. განვითარებულ ფეოდალურ ხანაში, ქალაქების ხელახლა მომრავლებისა და ვაჭრობა-ხელოსნობის აღორძინების კვალად, ნატურალური პროდუქციის ნაცვლად სულ უფრო გაძლიერდა მოთხოვნა ფულზე, რამაც საბოლოოდ ნატურალური, ანუ პროდუქტებით გადასახადი ფულადი გადასახადით შეცვალა. ამ პროცესს **კომუტაცია** ეწოდება. ის განვითარებულ ფეოდალურ ხანაში, დაახლ. XII-XIII სს-ში დაიწყო და მოწინავე ევროპულ ქვეყნებში გვიანი ფეოდალური ხანის დასასრულისათვის (XV ს.) დამთავრდა. ამგვარად, შუა საუკუნეებისა და ახალი ისტორიის მიჯნაზე კომუტაციის დაწყება თუ არდაწყება, ქვეყნების განვითარებაში ჩამორჩენის თუ პირიქით, მოწინავეობის მაჩვენებელია.

სახელმწიფომ მისი წარმოქმნიდან დღემდე უცვლელი სახით როდი მოაღწია. ის დროთა განმავლობაში განვითარებას განიცდიდა: ანტიკური, ანუ უძველესი სახელმწიფოდან — თანამედროვე სახელმწიფომდე მან განვითარების დიდი გზა განვლო.

*სახელმწიფოს განვითარება.* სახელმწიფოს განვითარება, ძირითადად, ორი მიმართულებით მიმდინარეობდა:

1. ხელისუფლების სამ შტოს — საკანონმდებლო, აღმასრულებელი და სასამართლო — და მათ უწყებებს შორის უფლება-მოვალეობების გადანაწილებისა და ფუნქციების გამიჯვნის ხარისხი სულ უფრო და უფრო იზრდებოდა; 2. სახელმწიფოს მართვა-გამგებლობაში საზოგადოების ცალკეული ფენების ჩართულობის ხარისხი სულ უფრო და უფრო მატულობდა.

*სახელმწიფოს რა ტიპები გვხვდება კაცობრიობის ისტორიის სიგრძეზე?*

უპირველეს ყოვლისა, სახელმწიფოები ერთმანეთისაგან ***ტიპოლოგიურად***, ისტორიული პერიოდების მიხედვით განსხვავდებოდნენ. ამგვარად, სახელმწიფოს ტიპებზე როცა ვსაუბრობთ, უნდა განვასხვავოთ: ანტიკური სახელმწიფო, შუა საუკუნეების სახელმწიფო, ახალი ისტორიული პერიოდისა და, საბოლოოდ, უახლესი ისტორიის, ანუ თანამედროვე სახელმწიფო.

**ტიპოლოგია** [ბერძ. typos ანაბეჭდი და logos მოძღვრება] - საგნების ან მოვლენების კლასიფიკაცია მათი საერთო ნიშანთვისებების მიხედვით.

ცალკეულ ისტორიულ პერიოდებში სხვადასხვა რეგიონებში სახელმწიფოს აღნიშნული ისტორიული პერიოდისათვის დამახასიათებელი ტიპი სხვადასხვა ფორმით შეიძლება იყოს წარმოდგენილი.

*რას ვგულისხმობთ, როდესაც სახელმწიფოს ფორმაზე ვსაუბრობთ?*

ამ შემთხვევაში სახელმწიფოებრივი მოწყობის სამი მხარე, სამი ასპექტი მოიაზრება, რომელიც ერთობლივად სახელმწიფოს ქმნის: სახელმწიფოს ტერიტორიულ-ადმინისტრაციული მოწყობა, სახელმწიფოს მმართველობის ფორმა და სახელმწიფოს პოლიტიკური რეჟიმი.

განვიხილოთ თითოეული მათგანი: სახელმწიფოს მმართველობის ფორმა ისტორიაში სულ ორნაირი არსებობს: მონარქიული, როდესაც ქვეყანას ერთი საგვარეულო მემკვიდრეობით განაგებს და მისი საპირისპირო — რესპუბლიკური, როდესაც მემკვიდრეობითი მეფე-დინასტის ნაცვლად მმართველობას საზოგადოების მიერ გარკვეული პერიოდულობით არჩეული პირები განახორციელებენ.

სახელმწიფოს მმართველობის მონარქიული ფორმა დამახასიათებელია ძირითადად ანტიკური და შუა საუკუნეების სახელმწიფოსათვის, თუმცა, გამონაკლის შემთხვევებში, როგორც ქვემოთაც ვნახავთ, ისტორიის ანტიკური პერიოდი მმართველობის რესპუბლიკურ ფორმასაც იცნობდა.

რესპუბლიკური მმართველობის ფორმა კვლავ დამკვიდრებას ისტორიის ახალ პერიოდში იწყებს, თუმცა თითქმის საყოველთაო უახლესი ისტორიის ხანაში ხდება.

მართლაც, უახლეს ისტორიაში მონარქიები შუა საუკუნეებიდან და ახალი ისტორიიდან შემორჩენილი გადმონაშთის სახით თუ გვხვდება. მაგალითად, დიდ ბრიტანეთში, ესპანეთში, ჰოლანდიაში და სხვ. ისტორიის უახლეს, თანამედროვე ხანას, ძირითადად, სახელმწიფოს მმართველობის რესპუბლიკური ფორმა შეესაბამება.

ტერიტორიულ-ადმინისტრაციულ მოწყობაში განასხვავებენ: უნიტარული, რეგიონალისტური, ფედერაციული და კონფედერაციული წყობის სახელმწიფოებს.

უნიტარულია სახელმწიფოს მოწყობის იმგვარი ფორმა, როდესაც სახელმწიფოს შიგნით სხვადასხვა ტერიტორიები და ოლქები წარმოადგენენ ადმინისტრაციულ-ტერიტორიულ ერთეულებს და არ ფლობენ სახელმწიფოებრივი წარმონაქმნის სტატუსს. უნიტარულ სახელმწიფოში არსებობს ერთიანი უმაღლესი სახელმწიფოებრივი ძალაუფლების ორგანოები, ერთიანი სამართლებრივი სისტემა, საერთო ფულადი ერთეული. ერთი წინადადებით ეს შეიძლება შემდეგნაირად ჩამოვაყალიბოთ: უნიტარული სახელმწიფოს შემადგენელი ნაწილები არ ფლობენ ***სუვერენიტეტის*** ნიშნებს.

**სუვერენიტეტი** - უფლება სრულ პოლიტიკურ უზენაესობაზე. საერთაშორისო სისტემაში სუვერენიტეტი არის სახელმწიფოს უფლება სრულ თვითმმართველობაზე, სახელმწიფოს დამოუკიდებლობა. სახელმწიფოთა მიერ ერთმანეთის სუვერენიტეტის აღიარება საერთაშორისო ურთიერთობების საფუძველია. სუვერენიტეტის ცნება სახელმწიფო და საერთაშორისო სამართალში შემოიღო ფრანგმა მეცნიერმა **ჟან ბოდენმა** (1576), რომელიც ასაბუთებდა მეფეების აბსოლუტურ ხელისუფლებას, მათ დამოუკიდებლობას ვინმესგან, გარდა ღმერთისა.

უნიტარული სახელმწიფოს კლასიკური მოდელი თანამედროვე თურქეთი და საფრანგეთია.

საერთოდაც, უნდა აღინიშნოს, რომ დღევანდელ მსოფლიოში სახელმწიფოთა უმრავლესობა უნიტარულია.

ფედერაციულია სახელმწიფოს მოწყობის ფორმა, როდესაც ფედერაციული სახელმწიფოს ნაწილები წარმოადგენენ სახელმწიფოებრივ წარმონაქმნებს საკუთარი კონსტიტუციით, ფედერაციულ დონეზე მმართველობის საკუთარი ორგანოებით. ფედერაციული სახელმწიფოს ნიმუშად აშშ, გერმანია, ბრაზილია, ინდოეთი... გამოდგება. ფედერაციულ სახელმწიფოში, მოქმედებს უმაღლესი ორგანოების ორი სისტემა — საერთო სახელმწიფო, ანუ ფედერალური დონის და ფედერაციაში შემავალი სუბიექტების. საერთო სახელმწიფო, ანუ ფედერალურ კონსტიტუციასთან ერთად ფედერაციის სუბიექტებს აქვთ უფლება მიიღონ თავიანთი კონსტიტუციები და ნორმატიული სამართლებრივი აქტები, დადგენილებები. ისინი აგრეთვე უფლებამოსილები არიან მიიღონ რეგიონალური კანონები. ფედერაციის სუბიექტებს, როგორც წესი, აქვთ თავიანთი დედაქალაქი, გერბი და კონსტიტუციონალურ-სამართლებრივი სახელმწიფო სტატუსის რიგი ელემენტები, გარდა სახელმწიფოებრივი სუვერენიტეტისა.

ფედერაციული სახელმწიფოს წევრებს არა აქვთ უფლება ფედერაციის შემადგენლობიდან გამოსვლის და არ შეუძლიათ იყვნენ საერთაშორისო ურთიერთობებში წარმოდგენილნი დამოუკიდებელ სუბიექტად. ფედერაციული სახელმწიფოების წარმოქმნას, როგორც წესი, თავისი ისტორია აქვს, რაც ფედერალური სუბიექტების ერთ სახელმწიფოში გაერთიანებამდე, ისტორიის გარკვეულ მონაკვეთში, მათ ცალკე არსებობას გულისხმობს. ამით იმის თქმა გვინდა,

რომ არცერთი ფედერაციული სახელმწიფო არ შექმნილა უნიტარულის ფედერაციულად გარდაქმნით. პირიქით, ტენდენცია ცენტრალიზაციისაკენ, ანუ კონფედერაციულის ფედერაციად, ფედერაციის რეგიონალურად და უნიტარულად გარდაქმნისაკენ მიემართება და არა პირიქით.

რეგიონალისტური სახელმწიფო მეტად ცენტრალიზებულია ვიდრე ფედერაცია, მაგრამ ნაკლებ ცენტრალიზებული ვიდრე უნიტარული სახელმწიფო. რეგიონალური სახელმწიფოები შეიძლება მოიცავდნენ თავის თავში როგორც ფედერაციას, რომელშიც ძალაუფლება ხდება უფრო მეტად ცენტრალიზებული, ასევე უნიტარულ სახელმწიფოს, რომელშიც გარკვეული ძალაუფლება გადაცემულია რეგიონალური მმართველობის ორგანოებისათვის. რეგიონალურ სახელმწიფოდ შეიძლება მიიჩნეოდეს პორტუგალია (რომელსაც აქვს ორი ავტონომიური რეგიონი), ასევე ესპანეთი, რომელიც დაყოფილია 17, ე.წ. ავტონომიურ თემებად. რეგიონალურისა და ფედერაციული სახელმწიფოს ერთგვარი სინთეზია რუსეთის ფედერაცია, რომლის ფედერაციული სუბიექტებიდან ზოგი ნაციონალური ავტონომიაა, ნაწილი კი რეგიონალური მხარე და ოლქი.

კონფედერაცია სახელმწიფოს მოწყობის იმდაგვარი ფორმაა, როცა დამოუკიდებელი ქვეყნები ნებაყოფლობით არიან გაერთიანებულნი კონკრეტული მიზნის მისაღწევად. კონფედერაციის ქვეყნები ინარჩუნებენ სუვერენიტეტის დიდ ნაწილს და თავიანთი მმართველობითი უფლებამოსილების ნაწილს გადასცემენ ერთობლივ ორგანოებს გარკვეული მოქმედებების კოორდინაციისთვის. როგორც წესი, ეს შეეხება საგარეო პოლიტიკას, შეიარაღებულ ძალებს, კავშირგაბმულობასა და ტრანსპორტს. ისტორიული გამოცდილებით კონფედერაცია ან იშლება, ან ფედერაციად გარდაიქმნება. მაგალითად, შვეიცარია, რომელიც ოფიციალური სახელწოდებით კონფედერაციაა, დღესდღეობით ფედერაციას წარმოადგენს, თუმცა მრავალი საუკუნის მანძილზე მართლაც კონფედერაცია იყო. კონფედერაციული გაერთიანების თავისებური ფორმაა ევროკავშირი.

როგორც უკვე აღვნიშნეთ, უძველესი სახელმწიფოები აღმოსავლეთში შეიქმნა. მათ მმართველობის ფორმის მიხედვით **აღმოსავლურ დესპოტიასაც** უწოდებენ.

**აღმოსავლური დესპოტია** ეწოდება მართვა-გამგებლობას, როდესაც ერთი მმართველის (მეფის, ფარაონის) ხელში გაერთიანებულია უმაღლესი საკანონმდებლო, აღმასრულებელი, სასამართლო და რელიგიური ხელისუფლება.

ძველი აღმოსავლური დესპოტიები ისეთი სახელმწიფოებია, რომელშიც ჯერ კიდევ მძლავრია გვაროვნულ-თემური წყობილების გადმონაშთები, განუვითარებელია სამოხელეო აპარატი, ნაკლებად ან სრულიად არაა გამიჯნული მოხელეების მოვალეობები, მოსახლეობის ძირითადი მასა ჯერ კიდევ ინარჩუნებს პირად თავისუფლებასა და ეკონომიკურ დამოუკიდებლობას. აღმოსავლური დესპოტია სახელმწიფოს ყველაზე პრიმიტიულ ფორმად უნდა მივიჩნიოთ.

ანტიკურ ხანაში მმართველობის არამონარქიული, ანუ რესპუბლიკური ფორმა მხოლოდ ბერძნულ-რომაულმა სამ-

**ბასილევსი** — ძველბერძნულად წინამძღოლი, ბელადი, მეფე,




**ტარკვინიუს ამაყი**
ძვ. წ. 535-509

ყარომ შექმნა. თავდაპირველად ძველ ბერძნულ ქალაქ-სახელმწიფოებს — პოლისებს, სხვა ანტიკური სახელმწიფოების მსგავსად, მეფეები — **ბასილევსები**, განაგებდნენ, მაგრამ შემდგომში ბერძნულ პოლისთა უმრავლესობაში რესპუბლიკური მმართველობა დამყარდა და მათი ისტორიის ერთი ნაწილი მმართველობის ამ ფორმით წარიმართა.

განვითარების რთული და ხანგრძლივი გზა რომის სახელმწიფომ გაიარა. რომაელებმა თავიანთი ბოლო რექსის — მეფის **ტარკვინიუს ამაყის** გაძევების შემდეგ მონარქიული წყობილება რესპუბლიკით შეცვალეს.

ამის შემდეგ რომის უმაღლეს საკანონმდებლო ორგანოდ სახალხო კრება ჩაითვალა. საინტერესოა, რომ რომაელებს ერთდროულად სამი სახალხო კრება ჰქონდათ, რომლებიც სხვადასხვა პრინციპის მიხედვით იკრიბებოდნენ. იმავდროულად წარმომადგენლობით ორგანოს — სენატს ქვეყნის მართვაში რომში რესპუბლიკის ხანაშიც ერთ-ერთი მთავარი როლი დარჩა. ოღონდ ახლა სენატორთა სიას ყოფილი უმაღლესი რანგის მოხელეებისაგან (კონსული, პრეტორი, ტრიბუნი...) საგანგებოდ არჩეული მოხელეები — ცენზორები ადგენდნენ. ვინაიდან რომის უმაღლესი რანგის მოხელეები რომის წარჩინებული — არისტოკრატიული ოჯახებიდან იყვნენ გამოსულები, ბუნებრივია, სენატიც ერთთავად წარჩინებულთაგან შედგებოდა. სენატი ამტკიცებდა სახალხო კრებების დადგენილებას და ქვეყნის ბიუჯეტიც მის ხელში იყო. სენატი წარმართავდა რომის საგარეო პოლიტიკასაც, ასე რომ, ომსაც ის იწყებდა და მშვიდობასაც ის ამკვიდრებდა. სენატი ახლად არჩეულ უმაღლესი რანგის მოხელეებს თანამდებობაზე ამტკიცებდა და რესპუბლიკის რელიგიურ ცხოვრებასაც თვალყურს ადევნებდა. სენატის ასეთი დიდი როლის გამო, რომის რესპუბლიკას *არისტოკრატიულ რესპუბლიკასაც* უწოდებენ.

ძვ. წ. I ს-ის დასასრულს რომში რესპუბლიკა იმპერიით შეიცვალა. რომის იმპერიის ხანა *პრინციპატად* და *დომინატად* იყოფა. პრინციპატის ხანაში რომის დემოკრატიული ინსტიტუტები არსებობას ფორმალურად განაგრძობდნენ: რომის უმაღლეს სახელმწიფო ორგანოდ კვლავ სენატი ითვლებოდა. თუმცა სენატორთა სიას ახლა იმპერატორი ადგენდა. სენატორების სიაში თვით იმპერატორი პირველი, ანუ პრინცეპსი იყო. აქედან მოდის თანამედროვე ისტორიოგრაფიაში რომის ისტორიის აღნიშნული პერიოდის სახელმწიფო წყობილების სახელიც —პრინციპატი.

სენატი სახელმწიფოს უმაღლეს საკანონმდებლო ორგანოდაც ითვლებოდა. ის კანონებს იღებდა, მაგრამ იმპერატორის მიერ წამოყენებულ კანონებს, ვინაიდან საკანონმდებლო ინიციატივის, ანუ კანონების წამოყენების უფლება არ ჰქონდა. სენატი რომის უმაღლესი სასამართლო ინსტანციაც იყო და ეგვიპტის, სირიის, ესპანეთისა და გალიის გამოკლებით, რომის პროვინციებსაც მართავდა.

პრინციპატის ხანაში რომის იმპერატორი, უპირველეს ყოვლისა, მთავარსარდალი იყო. ის რომის უმთავრეს ზემოჩამოთვლილ პროვინციებს საკუთარი მოხელეების მეშვეობით მართავდა. პრინციპატის ხანაში რომში რესპუბლიკის პერიოდის უმაღლესი არჩევითი თანამდებობებიც ფორმალურად არ გაუუქმებიათ. ისინი ძირითადად იმპერატორმა შეითავსა. მაგალითად, იმპერატორი კონსულის, ტრიბუნის და სხვა ტიტულსაც ატარებდა.

მესამე საუკუნის დასასრულიდან დომინატის ეპოქაში რომი, ფაქტობრივად, შეუზღუდავ მონარქიად გადაიქცა. ეს გარდაქმნა იმპერატორმა დიოკლიტიანემ დაიწყო და კონსტანტინე დიდმა დაასრულა. რეფორმის არსი, უპირველეს ყოვლისა, იმაში გამოიხატა, რომ თუ მანამდე იმპერია გარეგნულად მაინც რესპუბლიკის სამოსელით კეკლუცობდა, ახლა მას რესპუბლიკური სამოსელიც ჩამოაშორეს და იმპერატორი ფორმალურადაც აბსოლუტური გამგებელი გახდა.

მართლაც, სენატმა ყველა ადმინისტრაციული ფუნქცია დაკარგა და ქალაქ რომის გამგებელთან — პრეფექტთან არსებულ საბჭოდ გადაიქცა, რომელსაც ქალაქის მშენებლობაზე და ქალაქის განძეულობაზე თვალყურის დევნება ევალებოდა.

კონსტანტინოპოლის დაარსებასთან (330 წ.) ერთად კონსტანტინე დიდმა სენატი, რომის ანალოგიით, ამ ქალაქშიც შექმნა. ამრიგად  დომინატის ხანაში რომის იმპერიაში ერთდროულად ორი სენატი არსებობდა. თუმცა ორივე ფაქტობრივად „პენსიაში გასულ პოლიტიკოსთა“ თავშესაქცევი გახდა.

დასავლეთ რომის იმპერიის დაცემის შემდეგ მის ტერიტორიაზე გერმანელმა ტომებმა თავიანთი სამეფოები დააარსეს. თავდაპირველად, ახლად შექმნილი მონარქიული წყობილება მსოფლიოს სხვა რეგიონების მონარქიული წყობილებისაგან დიდად არ განსხვავდებოდა. ევროპამ სახელმწიფოებრივი განვითარების ახალი გზა XII-XIII საუკუნეებიდან დაიწყო.

შუა საუკუნეებში ევროპასა და ზოგ სხვა რეგიონში, მათ შორის საქართველოში მრავალწოდებრივი საზოგადოებრივი სტრუქტურა ჩამოყალიბდა. უპირველეს ყოვლისა ეს იყო მიწის კერძო საკუთრებაზე დაფუძნებული სამხედრო-ფეოდალური წოდება, მასთან ერთად პრივილეგიებს სამღვდელოება ინაწილებდა. X-XIII სს. ქალაქების ზრდა-განვითარებით აღინიშნა, ევროპულ ქალაქთა დიდმა ნაწილმა თანდათანობით თვითმმართველობაც მიიღო. ქალაქებში მოქალაქეთა ფენა, ანუ ბურჟუაზია ჩამოყალიბდა, რომელსაც, როგორც ვიცით,  თავადაზნაურობისა და სამღვდელოებისაგან განსხვავებით, „მესამე წოდებასაც“ უწოდებენ. საზოგადოების „მრავალ-წოდებრიობამ“ ერთი მხრივ და, განსაკუთრებით ბურჟუაზიის, როგორც ფენის ეკონომიკურად გაძლიერებამ, ევროპის დიდ ნაწილში სახელმწიფოს მართვა

**კორტესები** ესპანეთში XII ს-ში გაჩნდა.

**გენერალური შტატები** საფრანგეთში XIV ს-ის დასაწყისში შეიქმნა.

**დარბაზის** მოწვევის ფაქტები საქართველოში დოკუმენტურად XI ს-დან დასტურდება.

**სეიმი** პოლონეთში საბოლოოდ XVI ს-ის II ნახევარში ჩამოყალიბდა.

**დანეჰოფი** დანიაში XIV საუკუნის შუა ხანებში მოიწვიეს.

**ზემსკი სობორი** (საერობო კრება) რუსეთში ყველაზე გვიან — 1549 წ. მოიწვიეს.

-გამგებლობაში საზოგადოების სხვადასხვა წოდებების ჩართვის საჭიროება წარმოშვა. ეს კი მხოლოდ წარმომად-გენლების გამოგზავნის გზით იყო შესაძლებელი.

მართლაც, XII-XIV სს-ში ევროპის მოწინავე ქვეყნებში თანდათანობით მეფესთან არსებული სამეფო საბჭოს შემადგენლობისა და უფლებების გაფართოების ტენდენცია გაჩნდა, რამაც წოდებრივ-წარმომადგენლობითი ორგანოებ-ის: ესპანეთში — კორტესები, საფრანგეთში — გენერალური შტატები, პოლონეთში — სეიმი, დანიაში — დანეჰოფი, რუსეთში — ზემსკი სობორი, საქართველოში — დარბაზი და ა. შ. წარმოქმნა განაპირობა. წოდებრივ-წარმომადგენლო-ბითი ორგანოები ცდილობდნენ მეფის ხელისუფლების შეზღუდვას და ქვეყნისათვის საჭირბოროტო საკითხების გადაწყვეტაში თანამონაწილეობას. ასე ჩაისახა თანამედროვე პარლამენტი და პარლამენტარიზმი.

*პარლამენტარიზმი* ეწოდება სახელმწიფო მმართველო-ბის ისეთ ფორმას, რომელიც გულისხმობს საკანონმდებლო, აღმასრულებელი და სასამართლო ხელისუფლების დანაწი-ლებას და სახელმწიფო მართვის მექანიზმში პარლამენტის გადამწყვეტ როლს.

ყველაზე ადრე ასეთი წარმომადგენლობითი ორგანოს შექმნის მცდელობა XIII ს-ის დასაწყისში საქართველოში იყო, როდესაც ყუთლუ არსლანის მეთაურობით დარბაზის წევრთა ერთმა ნაწილმა დარბაზის სხდომების სამეფო სასახლიდან გამოტანა და ისნის ველზე სპეციალურად ამ მიზნისათვის დადგმულ კარავში ჩატარება გადაწყვიტა. პროექტი, რომელიც მათ მეფეს წარუდგინეს, მეფის ხელის-უფლების მნიშვნელოვნად შეზღუდვას გულისხმობდა. მეფეს ფაქტობრივად დარბაზის დადგენილებების დადას-



**კატალონიური კორტესი. შუასაუკუნეობრივი მინიატურა**

ტურების უფლებაღა რჩებოდა. მეფის ხელისუფლებამ აქტიური მოქმედებით ამბოხის ჩახშობა მოახერხა და იმჯერად საკანონმდებლო ორგანოს შექმნის მცდელობა მარცხით დამთავრდა.

პირველი წარმომადგენლობითი ორგანო ინგლისში შეიქმნა. ეს იყო პარლამენტი, რომელიც 1265 წელს იქნა მოწვეული და ეყრდნობოდა „**თავისუფლების დიდი ქარტიის**“ უმთავრეს პრინციპებს.

წოდებრივ-წარმომადგენლობით ორგანოებში წარმოდგენილნი იყვნენ მსხვილი ფეოდალები, მღვდელმთავრები და ვაჭარ-ხელოსანთა ზედაფენა.

**„თავისუფლების დიდი ქარტია“** ინგლისში 1215 წელს მიიღეს.

ამ ორგანოების განვითარება ევროპის ქვეყნებში განსხვავებული გზებით წარიმართა. ინგლისში მისი განვითარების შედეგად მივიღეთ თანამედროვე პარლამენტი, მაგრამ სხვაგან მათ აბსოლუტური მონარქიების ჩამოყალიბების პერიოდში თავისი მნიშვნელობა დაკარგეს.

*რა არის აბსოლუტური მონარქია?*

XV საუკუნის დასასრულიდან ევროპაში წოდებრივ-წარმომადგენლობითი მონარქია *აბსოლუტური მონარქიით* შეიცვალა.

აბსოლუტური მონარქია ფეოდალური სახელმწიფოს უკანასკნელი ფორმაა, რომელიც ფეოდალიზმის დაშლისა და კაპიტალისტური ურთიერთობათა ჩასახვის პერიოდში წარმოიქმნება.

მართლაც, ფეოდალურმა მონარქიამ, ისარგებლა რა ფეოდალურ არისტოკრატიასა და მოქალაქეთა მდიდარი ნაწილის, იგივე ბურ ჟუაზიას შორის დაპირისპირების გამწვავებით, თავისი პოზიციები არნახულად, თუმცა უკანასკნელად განიმტკიცა. აბსოლუტური მონარქია, შეიძლება ითქვას ფეოდალური მონარქიის გედის სიმღერაა.

*აბსოლუტიზმმა* დასრულებული სახე იმ ქვეყნებში მიიღო, სადაც ჩამოყალიბდა ბიუროკრატიულ-პოლიტიკური აპარატი, რეგულარული არმია, მუდმივი სახელმწიფო გადასახადები. ასეთებად შეიძლება დავასახელოთ XVI ს-ის ინგლისი, XVII-XVIII საუკუნეების საფრანგეთი და ესპანეთი, XVIII-XIX ს-ის რუსეთი და ა.შ.

### თავისუფლებათა დიდი ქარტიის უმთავრესი დებულებები:

ა) არ შეიძლებოდა გადასახადების შემოღება ან გაუქმება სახელმწიფო საბჭოს თანხმობის გარეშე.
ბ) არ შეიძლებოდა თავისუფალი ინგლისელისათვის ქონების ჩამორთმევა, მისი ციხეში ჩასმა ან კიდევ ქვეყნიდან გაძევება, თუ არა კანონიერი სამართლის გადაწყვეტილება თანასწორთა მიერ.
გ) არ შეიძლებოდა მოხელის დასჯა, თუ არ იქნებოდა ამ მოხელის დანაშაულის შესახებ, სულ ცოტა, ორი სანდო მოწმის ჩვენება.
დ) უნდა შექმნილიყო 25 ბარონისგან შედგენილი საბჭო, რომელიც კონტროლს გაუწევდა მეფის მიერ ქარტიის მუხლების შესრულებას.

აბსოლუტიზმი ფეოდალური მონარქიის, როგორც სახელმწიფოს მმართველობის ფორმის ბოლო ძალის მოკრება და ქვეყნის მართვაში საზოგადოების ჩართულობის ტენდენციის წინააღმდეგ ბოლო გალაშქრება იყო. ბოლოს ვამბობთ იმიტომ, რომ გარკვეული დროის შემდეგ, რევოლუციების შედეგად მმართველობის ეს ფორმა მსოფლიოს სახელმწიფოთა უმრავლეობაში წარსულს ჩაბარდა და მის ნაცვლად რესპუბლიკური მმართველობის ფორმა დამკვიდრდა.

აბსოლუტურ მონარქიაში საკანონმდებლო და აღმასრულებელი ხელისუფლების ერთადერთი მატარებელია სახელმწიფოს მეთაური — მონარქი. აბსოლუტიზმი გულისხმობს სახელმწიფო ხელისუფლების მაქსიმალურ ცენტრალიზაციას. აბსოლუტური მონარქია ყალიბდება ისეთ ვითარებაში, როდესაც ფეოდალური და ბურჟუაზიული ინტერესების დაპირისპირება გამოკვეთილია, მაგრამ ბურჟუაზიას არ შესწევს ძალა ფეოდალთა დასათრგუნავად. აბსოლუტური მონარქია ხელს უწყობს ბურჟუაზიის ეკონომიკურ მომძლავრებას, ამასთანავე, არ აძლევს მას საშუალებას აქტიური მონაწილეობა მიიღოს ქვეყნის პოლიტიკურ ცხოვრებაში და, გარკვეულწილად, ამუხრუჭებს ფეოდალური პრივილეგიების გაუქმებისაკენ მიმართულ მის გამოსვლებს.

აბსოლუტური მონარქების კლასიკური წარმომადგენლები იყვნენ: ინგლისის მეფე ელიზაბეთ I, საფრანგეთის მეფე ლუი XIV და რუსეთის იმპერატორი ეკატერინე II.

აბსოლუტიზმის გაბატონების მიუხედავად, წოდებრივწარმომადგენლობითი ორგანოების საქმიანობას უკვალოდ არ ჩაუვლია. ამ ორგანოების უფლება-მოვალეობების (კონტროლი ფინანსებზე და გადასახადებზე, ომისა და ზავის საკითხების განხილვაში მონაწილეობა და ა.შ.) განხორციელებამ და საზოგადოების სხვადასხვა სოციალური ფენების ჩართულობამ ქვეყნის პოლიტიკურ მართვაში შემდგომი გაღრმავება ჰპოვა კონსტიტუციურ მონარქიაში, რომელმაც ევროპის უმრავლეს ქვეყნებში შეცვალა რა აბსოლუტური მონარქია, რესპუბლიკურ წყობილებაზე გარდამავალი საფეხურის როლი შეასრულა.

კონსტიტუციური მონარქია, თამამად შეიძლება ითქვას, ისტორიის ახალი პერიოდის პირმშოა. ისტორიის არცერთ სხვა პერიოდს მმართველობის ასეთი ფორმა არ ახასიათებდა.

პირველი **კონსტიტუციური მონარქია** დიდ ბრიტანეთში წარმოიქმნა, რასაც 1688 წლის *სახელოვანი რევოლუცია*, ***უფლებათა ბილი*** და ***მემკვიდრეობის აქტი*** დაედო საფუძვლად.

**უფლებათა ბილი**
ინგლისში მიიღეს 1689 წელს.

**მემკვიდრეობის აქტი**
ინგლისში მიიღეს 1701 წელს.

თანდათანობით ინგლისის მეფემ რეალური ხელისუფლება დაკარგა. მთავრობა კი ანგარიშვალდებული გახდა პარლამენტის წინაშე. ამგვარად, ევროპის უმრავლესი ქვეყნებისაგან განსხვავებით, ინგლისში აბსოლუტიზმი შედარებით უმტკივნეულოდ გადაიზარდა კონსტიტუციურ მონარქიაში. ამის მიზეზი ინგლისის ფეოდალური ელიტის ბურჟუაზიასთან შერწყმასა და ამ ნიადაგზე, საზოგადოების ამ ორ ფენას შორის წინააღმდეგობის შესუსტებაში მდგომარეობდა.

მსოფლიოს უმრავლეს ქვეყნებში აბსოლუტური მონარქიიდან კონსტიტუციურ მონარქიაზე გადასვლა დიდი

კატაკლიზმებისა და რევოლუციების შედეგად მოხდა. ამის საუკეთესო მაგალითი საფრანგეთია, სადაც 1789 წლის რევოლუციამ დაამხო აბსოლუტიზმი, ჩამოაყალიბა კონსტიტუციური მონარქია, რომელსაც ძალიან ჩქარა საფრანგეთის მეფის ლუი XVI-ის ხელისუფლების დამხობა, რესპუბლიკის დამყარება და მეფე-დედოფლის სიკვდილით დასჯა მოჰყვა. შემდგომი ოთხმოცი წლის განმავლობაში საფრანგეთში, სახელმწიფო მმართველობის ფორმების ხშირი ცვლის მიუხედავად, მნიშვნელოვანწილად უცვლელი რჩებოდა პოლიტიკურ უფლებათა ის ძირითადი პრინციპები, რომელიც ჩამოყალიბდა საფრანგეთის დიდი რევოლუციის შედეგად შექმნილ **ადამიანისა და მოქალაქის უფლებათა დეკლარაციაში.**

XIX ს-ის ბოლოსა და XX ს-ის დასაწყისისათვის ევროპისა და, საერთოდ, მსოფლიოს უმეტეს ქვეყანაში, მათ შორის თურქეთში, იაპონიასა და რუსეთშიც, აბსოლუტიზმი კონსტიტუციურმა მონარქიამ შეცვალა.

თავისებურებების მიუხედავად, რომელიც თითოეული ქვეყნის სპეციფიკიდან გამომდინარეობდა, ხელისუფლების სტრუქტურა ზოგად ხაზებში შემდეგნაირი იყო: უმაღლესი საკანონმდებლო ორგანო ორი — ზედა და ქვედა პალატისაგან შედგებოდა. ქვედა პალატის დაკომპლექტება არჩევნების გზით ხდებოდა, ზედა პალატაში კი დეპუტატები, ძირითადად, მემკვიდრეობით ხვდებოდნენ ან მეფის და იმპერატორის მიერ ინიშნებოდნენ. არჩევნებში მონაწილეობის უფლება ქალებს საერთოდ არ მიეცათ. მამაკაცების უდიდესი ნაწილიც საარჩევნო კანონით დაწესებული მაღალი *ქონებრივი ცენზის* გამო არჩევნებში მონაწილეობის უფლების მიღმა რჩებოდა. ზოგ შემთხვევაში მოქმედებდა სხვა ტიპის

**კონსტიტუცია** (ლათ. constitutio — „დადგენა“, „დაწესება“) — განსაკუთრებული წესით მიღებული უმაღლესი იურიდიული ძალის მქონე სახელმწიფოს ძირითადი კანონი. რომში, რესპუბლიკის პერიოდში ამ სიტყვით (უფრო ზუსტად ფრაზით — Rem publicam constituire — საჯაროდ ვადგენ, ვაცხადებ) იწყებოდა უმაღლესი ხელისუფლის ზოგიერთი აქტი. სახელმწიფოს ძირითადი კანონის მნიშვნელობით ეს სიტყვა ბურჟუაზიული რევოლუციების პერიოდიდან დამკვიდრდა.

**კონსტიტუციური მონარქია** ისეთი მმართველობის სისტემაა, როდესაც მეფის ხელისუფლება ქვეყნის ძირითად კანონს — კონსტიტუციას ემორჩილება.




**ადამიანისა და მოქალაქის უფლებათა დეკლარაცია**
(1789 წლის 26 აგვისტო)

**ქონებრივი ცენზი** — ცენზი ზოგადად შეზღუდვას, აკრძალვას ნიშნავს. აქედან მოდის სიტყვა ცენზურა. არჩევნების დემოკრატიულობა იმით ფასდება, რამდენად ნაკლებია სხვადასხვა შეზღუდვები. მაგ.: ყველაზე დემოკრატიულ საარჩევნო კანონშიც კი არსებობს ასაკობრივი ცენზი, ანუ შეზღუდვა ასაკის მიხედვით. ბუნებრივია, არასრულწლოვან მოქალაქეებს არსად აძლევენ არჩევნებში მონაწილეობის უფლებას. მაგრამ არის არადემოკრატიული აკრძალვებიც, მაგ. სქესობრივი ცენზი, როდესაც ქალებს ეკრძალებათ არჩევნებში მონაწილეობა, ან ცენზი ცალკეულ პროფესიებზე, მაგალითად, როცა ეკრძალებათ არჩევნებში მონაწილეობა ჯარისკაცებს, შინამოსამსახურეებს და სხვ. ქონებრივი ცენზი არჩევნებში ქონებრივი ნიშნით შეზღუდვას გულისხმობს. მაგალითად, არჩევნებში შეიძლება მონაწილეობის უფლება ჰქონდეთ მხოლოდ უძრავი ქონების მქონე პირებს და სხვ.

შეზღუდვებიც, მაგალითად, სამსახურებრივი ცენზი, რაც იმას ნიშნავს, რომ ადამიანებს არჩევნებში მონაწილეობა სამსახურის მიხედვით ჰქონდათ აკრძალული. მაგალითად, რუსეთის იმპერიაში არჩევნებში არ მონაწილეობდნენ შინამოსამსახურეები: მზარეულები, მეჯინიბეები და სხვ. იმავე რუსეთში არჩევნებში მონაწილეობის უფლება არ ვრცელდებოდა, აგრეთვე, სამხედრო მოსამსახურეებზეც. მოქმედებდა მაღალი *ასაკობრივი ცენზი* — არჩევნებში მონაწილეობის მიღება შეეძლოთ მხოლოდ 24 წელს მიღწეულ პირებს.

პარლამენტარიზმის შემდგომი განვითარება უმაღლესი პალატის შედგენის წესის ცვლილებით და ამ ცენზების მოხსნით, ანუ არჩევნებში მოსახლეობის სულ უფრო მეტი ნაწილის ჩართვით აღინიშნა. ისეთ მოწინავე ქვეყანაში, როგორიც ინგლისი იყო, პირველი საარჩევნო კანონით, ზრდასრული მამაკაცების მხოლოდ 5 % იღებდა მონაწილეობას, შემდგომში ეს პროცენტი სულ უფრო იზრდებოდა: საყოველთაო არჩევნების უფლება ინგლისის მამაკაცებმა მხოლოდ 1918 წელს მიიღეს, ხოლო ქალებს საარჩევნო ხმის უფლება 1929/30 წწ-ში მიეცათ.

აღსანიშნავია, რომ საქართველო ერთ-ერთი პირველი ქვეყანა იყო, სადაც საყოველთაო საარჩევნო უფლება 1918 წელს, საქართ ველოს დამოუკიდებლობის გამოცხადებისთანავე შემოვიდა.

პირველი მსოფლიო ომის შემდეგ, მსოფლიოს უმეტეს ქვეყნებში რესპუბლიკური მმართველობა დამკვიდრდა. იმ ქვეყნებში კი, სადაც მონარქია შემორჩა, მონარქის როლი სახელმწიფოს მმართველობაში თანდათანობით უმნიშვნელო და, ხშირ შემთხვევაში, სიმბოლურიც კი გახდა.

## პოლიტიკური რეჟიმები - ავტორიტარიზმი და დემოკრატია

თანამედროვე სახელმწიფოები რესპუბლიკური, თუ მონარქიული მმართველობის ფორმის მიუხედავად, ერთმანეთისაგან პოლიტიკური რეჟიმითაც განსხვავდებიან. ამგვარად, მივადექით სახელმწიფოს ფორმის მესამე, მაგრამ ფრიად მნიშვნელოვან ასპექტს, ეს სახელმწიფოს პოლიტიკური რეჟიმია. პოლიტიკური რეჟიმების მხრივადაც ისტორიამ დიდი მრავალფეროვნება არ გვარგუნა, სხვადასხვა წვრილმანი განსხვავებებისა და თავისებურებების მიუხედავად, ამ თვალსაზრისით სახელმწიფოები ორ ძირითად ჯგუფად — არადემოკრატიულ (ტოტალიტარულ, ავტორიტარულ, ტირანულ) და დემოკრატიულ სახელმწიფოებად შეიძლება დავყოთ. მაგალითად, საბჭოთა კავშირი რესპუბლიკათა კავშირი იყო, მაგრამ მას ტოტალიტარულ-დიქტატორული პოლიტიკური რეჟიმი ჰქონდა. იმ დროს, როდესაც აშშ და ევროკავშირის ქვეყნები პოლიტიკური რეჟიმის მიხედვით დემოკრატიული, მმართველობის ფორმის

მიხედვით კი როგორც რესპუბლიკები, ისე მონარქიები არიან.

დემოკრატია ბერძნული სიტყვაა და თავდაპირველად ძველ ბერძნულ სამყაროში ხალხის, ანუ დემოსის, უფრო ზუსტად, ღარიბი უმრავლესობის მმართველობას ნიშნავდა.

დემოკრატიისაგან განასხვავებდნენ *არისტოკრატიას*, როგორც წარჩინებული უმცირესობის მმართველობის აღმნიშვნელ ტერმინს. ასეთი მმართველობის დახასიათება პირველად დიდმა ბერძენმა მოაზროვნეებმა პლატონმა და არისტოტელემ მოგვცეს. *არისტოკრატიას*, როგორც მმართველობის ფორმას, ისინი განასხვავებდნენ *ტიმოკრატიისა* და *ოლიგარქიისაგან*, რომლებსაც არისტოკრატიული მმართველობის გადაგვარებად მიიჩნევდნენ.

ტიმოკრატიას ისინი უწოდებდნენ მცირერიცხოვან მდიდართა ხელისუფლებას, სადაც მმართველობა დამყარებულია არა ღირსებასა და წარმოშობაზე, არამედ სიმდიდრეზე, თუმცა პიროვნების ღირსებას ჯერ კიდევ ანგარიში ეწევა.

განსაკუთრებით მიუღებელი მათთვის მაინც ოლიგარქია იყო, როდესაც მდიდარი უმცირესობა ქვეყანას თავისი ანგარებით, ინტერესის მიხედვით მართავს.

ანტიკური პერიოდისათვის დემოკრატიამ უმაღლეს განვითარებას ძვ. წ. V ს-ში ანტიკური საბერძნეთის ერთ-ერთ ქალაქ-სახელმწიფოში ათენში მიაღწია.

საბოლოო სახე ათენის სახელმწიფო წყობილებამ ძვ. წ. V ს-ის I ნახევარში არქონტ **პერიკლეს** დროს მიიღო. მან არეოპაგი, იგივე უხუცესთა საბჭო გააუქმა და უმაღლესი საკანონმდებლო ხელისუფლება მთლიანად სახალხო კრებას გადასცა, რომელიც 7-10 დღეში ერთხელ იკრიბებოდა. პერიკლემ თანამდებობის დაკავებისთვის ადრე არსებული ქონებრივი ცენზიც მთლიანად გააუქმა და თანამდებობის შესრულებისათვის გასამრჯელო დააწესა. პერიკლეს ხანაში ათენის ქალაქ-სახელმწიფო ანტიკურ სამყაროში ყველაზე დემოკრატიულ სახელმწიფოდ გადაიქცა. ისიც აღსანიშნავია, რომ საუკეთესო ანტიკური ხანის დემოკრატიაც კი თანამედროვე მოწინავე ქვეყნების დემოკრატიისაგან ფრიად შორს იდგა, ვინაიდან ათენის დემოკრატიული უფლებებით მთელი მისი მოსახლეობის მხოლოდ მცირე ნაწილი — ათენის მოქალაქეები სარგებლობდნენ. ათენის მოქალაქედ კი ითვლებოდა მხოლოდ ის მამაკაცი, რომელსაც ორივე მშობელი ათენელი ჰყავდა. ათენელ ქალს არავითარი პოლიტიკური უფლებები არ ჰქონდა. გარდა ამისა, ათენში მცხოვრები მონები, რომლებიც ათენის მოსახლეობის დიდ ნაწილს შეადგენდნენ, სამართლის სუბიექტს საერთოდ არ წარმოადგენდნენ. ასე რომ, ათენში დემოკრატიული უფლებებით მხოლოდ მისი მოსახლეობის 10 % სარგებლობდა.

მიუხედავად ასეთი შეზღუდვებისა, ათენის დემოკრატიული მმართველობის მსოფლიო ისტორიული მნიშვნელობა განუზომელია.



**პერიკლე** — ძვ. წ. 495-429 ათენის არქონტი, ძველი საბერძნეთის ცნობილი პოლიტიკური მოღვაწე.

**არქონტი** — ძველბერძნული სიტყვიდან — *არქე* — ძალაუფლება წარმოსდგება და ძალაუფლების მქონეს, მმართველს ნიშნავს. ასე ერქვა ათენში არჩეულ ხელისუფალს.

მან დაამკვიდრა მოქალაქის, როგორც ასეთის, პოლიტიკური უფლება და ხელისუფლების წყაროდ გამოაცხადა ხალხი. ასევე დაამკვიდრა ხელისუფლების არჩევითობა და არჩევნების პერიოდულობა.

ამ პრინციპებმა შემდგომში კაცობრიობას უდიდესი სამსახური გაუწია, ვინაიდან საზოგადოების განვითარების კვალდაკვალ, მათ თანდათანობით, მიიღეს საყოველთაო ხასიათი და მოიცვეს საზოგადოება მთლიანად, განურჩევლად ქონებრივი მდგომარეობისა, სქესობრივი კუთვნილებისა და ა.შ.

დემოკრატიული წყობა სხვადასხვა სახით ძველი საბერძნეთის ბევრ ქალაქ-სახელმწიფოში არსებობდა, მაგრამ ანტიკურმა საბერძნეთმა ერთ სახელმწიფოდ გაერთიანება ვერ მოახერხა. ის ჯერ მაკედონიამ დაიპყრო, შემდეგ კი რომის სახელმწიფოს შემადგენელი ნაწილი გახდა. ასე რომ, ძველ ბერძნულ დემოკრატიას გაგრძელება არ ჰქონია.

## სახელმწიფოთაშორისი კავშირები და გაერთიანებები

უძველესი დროიდან სახელმწიფოები ერთმანეთთან კავშირში შედიოდნენ. თავდაპირველად ასეთი კავშირების მიზანს საომარი მოქმედების დროს ურთიერთდახმარება წარმოადგენდა. სახელმწიფოთა ასეთი კავშირები განსაკუთრებით ძველ საბერძნეთში იყო. მათ შორის ერთ-ერთი უპირველესი **პელოპონესის კავშირია,** რომელიც პელოპონესის ნახევარკუნძულისა და მის მომიჯნავე ანტიკური საბერძნეთის ქალაქ-სახელმწიფოებს აერთიანებდა. უფრო დიდი გაერთიანება იყო ათენის (დელოსის) საზღვაო კავშირი, რომელიც თავისი სიძლიერის ხანაში ეგეოსის, ხმელთაშუა, მარმარილოს და შავი ზღვის ნაპირას მდებარე 250-ზე მეტ ძველბერძნულ ქალაქ-სახელმწიფოს აერთიანებდა. ისიც უნდა ითქვას, რომ ანტიკურ ხანასა და შუა საუკუნეებში ასეთი სახელმწიფოთაშორისი კავშირები ერთი ძლიერი სახელმწიფოს მიერ მეორის ან მრავალის დაჩაგვრისა და დაქვემდებარების იარაღსაც წარმოადგენდნენ. ამ ტიპის გაერთიანების კლასიკურ მაგალითს XX ს-ში საბჭოთა კავშირი (1922-1991) წარმოადგენდა, რომელიც ფორმალურად სოციალისტური სახელმწიფოების (რესპუბლიკების) ნებაყოფლობითი გაერთიანება, სინამდვილეში, კი რუსეთის მოდერნიზირებული იმპერია იყო.

**პელოპონესის კავშირი** ძვ.წ. VI საუკუნის შუა - ძვ.წ. IV საუკუნის 60-იანი წლებში არსებობდა.

ისტორია სულ ბოლო ხანებამდე სახელმწიფოთაშორის კავშირებს უფრო სამხედრო ბლოკების სახით იცნობდა. ისინი შედარებით მოკლე დროით თავდაცვის, უფრო კი ერთობლივად დაპყრობითი ომების საწარმოებლად იქმნებოდნენ. ასეთი აგრესიული სამხედრო კავშირის მაგალითად უახლესი ისტორიიდან შეიძლება **ანტანტა** დავასახელოთ,

რომლის შემქმნელმა სახელმწიფოებმა: საფრანგეთმა, ინგლისმა და რუსეთმა, ისევე, როგორც სხვა, მოგვიანებით მათთან მიერთებულმა, სახელმწიფოებმა I მსოფლიო ომში გერმანიისა და მისი მოკავშირის ავსტრია-უნგრეთის წინააღმდეგ გამარჯვება იზეიმეს.

I მსოფლიო ომის დასრულების შემდეგ დაიწყო ზრუნვა ისეთი უნივერსალური მსოფლიო გაერთიანების შექმნის შესახებ, რომელიც მსოფლიოს ახალ ომს თავიდან აააცილებდა. პირველი ასეთი გაერთიანება ერთა ლიგა იყო, რომელიც აშშ-ის პრეზიდენტის ვუდრო ვილსონის წინადადებით დაარსდა. ერთა ლიგამ თავისი ამოცანის შესრულება ვერ მოახერხა და II მსოფლიო ომი თავიდან ვერ აიცილა.



**ვუდრო ვილსონი**
აშშ-ის პრეზიდენტი
1913-1921

მეორე მსოფლიო ომის დასასრულს ანტიჰიტლერული კოალიციის სამი წამყვანი ქვეყნის: საბჭოთა კავშირის, დიდი ბრიტანეთის გაერთიანებული სამეფოსა და აშშ-ის ინიციატივით შეიქმნა *გაერო* — გაერთიანებული ერების ორგანიზაცია, რომლის შტაბ-ბინა ნიუ-იორკში მდებარეობს.

**ანტანტა** — „გულითადი კავშირი" ჩამოყალიბდა 1904-1907 წლებში

მოგვიანებით გაერთიანებული ერების განათლების, მეცნიერებისა და კულტურის ორგანიზაცია — *იუნესკო* დაარსდა. მისი მიზანია მსოფლიოში მშვიდობისა და უსაფრთხოების დამკვიდრება ქვეყნების განათლების, სოციალური და საბუნებისმეტყველო მეცნიერებების, კულტურისა და კომუნიკაციების სფეროებში თანამშრომლობის გზით. ამჟამად ამ საერთაშორისო ორგანიზაციაში, რომლის შტაბ-ბინა პარიზში მდებარეობს გაერთიანებულია ორასამდე ქვეყანა (192 წევრი და 6 ასოცირებული).

II მსოფლიო ომის დასრულების შემდგომ, სულ რამდენიმე წელიწადში ფართო დიპლომატიურ მოლაპარაკებათა შემდეგ ვაშინგტონში 12 ქვეყანა (აშშ, დიდი ბრიტანეთი, საფრანგეთი, ბელგია, ნიდერლანდები, ლუქსემბურგი, კანადა, იტალია, პორტუგალია, ნორვეგია, დანია, ისლანდია) ჩრდილო ატლანტიკური თანამშრომლობის ორგანიზაციაში (შემოკლებით *ნატო*) გაერთიანდა. ნატო სამხედრო კავშირი გახლდათ, რომლის უმთავრეს მიზანს იმხანად სსრ კავშირიდან მომავალი სამხედრო საფრთხის ერთიანი ძალებით შეკავება და მოგერიება წარმოადგენდა.

ნატოს საწინააღმდეგოდ საბჭოთა კავშირმა აღმოსავლეთ ევროპის ქვეყნები, სადაც II მსოფლიო ომის დასრულების შემდეგ სოციალისტური წყობილება დამყარდა, *ვარშავის ხელშეკრულების* ირგვლივ გააერთიანა.

**გაეროს** დამფუძნებელი კონფერენცია გაიმართა სან-ფრანცისკოში 1945 წლის 25 აპრილიდან 26 ივნისამდე. ამავე კონფერენციაზე ხელი მოეწერა ამ ორგანიზაციის წესდებას. წესდება ძალაში 1945 წლის 24 ოქტომბერს შევიდა.

II მსოფლიო ომის დასრულების შემდეგ დღის წესრიგში დადგა ევროპის ქვეყნების გარკვეული ფედერაციის ფორმით, გაერთიანების საკითხი. თუმცა XX ს-ის I ნახევარში ამავე ქვეყნებს შორის დაპირისპირებამ ორი მსოფლიო ომი გამოიწვია. ევროპის სახელმწიფოთა დიდი ნაწილის გაერთიანება ევროკავშირის ბაზაზე მოხდა.

**იუნესკო** 1945 წლის 16 ნოემბერს დაარსდა.

ევროკავშირს საფუძველი ჩაუყარა *„ქვანახშირისა და ფოლადის ევროპულმა გაერთიანებამ"*. 1957 წელს რომში

ხელი მოეწერა შეთანხმებას, რომელიც ევროკავშირის დაარსების თარიღად ითვლება. ამ ხელშეკრულებით ახლად შექმნილ კავშირში იტალია, საფრანგეთი, გერმანიის ფედერაციული რესპუბლიკა, ბელგია და ლუქსემბურგი შევიდნენ. მოგვიანებით ევროკავშირს ჯერ ინგლისი, დანია, ირლანდია, შემდეგ საბერძნეთი და პორტუგალია-ესპანეთი შეუერთდნენ.

**ნატო** 1949 წლის 4 აპრილს დაფუძნდა.

ევროკავშირის შემდგომ გაძლიერება-გაზრდას ვარშავის ხელშეკრულებისა და საბჭოთა კავშირის დაშლამ შეუწყო ხელი. ერთიანმა ევროპულმა აქტმა, ისევე, როგორც *მაასტრიხტისა* და *ამსტერდამის შეთანხმებებმა* ევროკავ-შირის შემდგომ გაფართოებასა და მის წევრებს შორის ინტეგრაციის პროცესების გაღრმავებას შეუწყო ხელი. მართლაც, 1995-2004 წლებში ევროკავშირის წევრები გახდნენ ავსტრია, ფინეთი და შვედეთი, მალტა, კვიპროსი; აგრეთვე, ყოფილი ვარშავის ხელშეკრულების ქვეყნები, ისევე როგორც სამი ბალტიისპირა ყოფილი საბჭოთა რესპუბლიკა: ლიტვა, ლატვია და ესტონეთი. ერთხანს ევროკავშირი მზად იყო თავის რიგებში თურქეთის რესპუბლიკაც მიეღო, მაგრამ მისი მიღების პროცესი ძალზე გაჭიანურდა და საფიქრებელია, დიდი ხნით გადაიდო.

**ვარშავის ხელშეკრულება** 1955 წელს დაიდო.

**ქვანახშირისა და ფოლადის ევროპული გაერთიანება** 1951 წელს შეიქმნა.

**დიდი ბრიტანეთი, დანია, ირლანდია** ევროკავშირის წევრები 1973 წელს გახდნენ.

**საბერძნეთი** ევროკავშირს 1981 წელს **პორტუგალია** და **ესპანეთი** კი 1986 წელს შეუერთდნენ.

ვარშავის ხელშეკრულებისა და საბჭოთა კავშირის დაშლის შემდეგ კომუნისტური ბლოკის ქვეყნები, ისევე როგორც ბალტიისპირა სამი ყოფილი საბჭოთა რესპუბლიკა ნატოში გაერთიანდა. ნატოს „ახალი გაფართოების“ სახელით ცნობილი ეს ხანა 1999-2004 წლებს მოიცავს. ამ პერიოდში ნატოს შეუერთდა: ჩეხეთი, პოლონეთი, უნგრეთი, ესტონეთი, ლატვია, ლიტვა, რუმინეთი, სლოვაკეთი, სლოვენია და ბულგარეთი.

**ერთიანი ევროპული აქტი** გაფორმდა 1987 წელს.

ევროკავშირის თავისებურ ალტერნატივად „დამოუკიდებელ სახელმწიფოთა თანამეგობრობა“ (დსთ) შეიქმნა, რომელიც საბჭოთა კავშირის დაშლის შემდეგ 1991 წლის დეკემბერში გაფორმდა. დსთ-ში 1993 წლიდან საქართველოც შედიოდა. მალევე აშკარა გახდა, რომ დსთ-ს სახით რუსეთმა კვლავაც იმპერიის აღდგენა განიზრახა. ასეთ ვითარებაში ამ თანამეგობრობამ თავისი მიზნები ვერ შეასრულა, და თავისი წევრი ქვეყნების უშიშროება და საზღვრების უცვლელობა ვერ დაიცვა. ამის გამო 2009 წ. ჩვენი ქვეყანა მისი შემადგენლობიდან გავიდა.

**მაასტრიხტის შეთანხმებას** ხელი მოეწერა 1992 წელს.

**ამსტერდამის შეთანხმება** გაფორმდა 1997 წელს.

# სამართლებრივი აზრის განვითარება

# V თავი

სამართლის ისტორია ადამიანის სამართლებრივი აზროვნების, კანონთშემოქმედების, სასამართლო პროცესისა და სამართლებრივი ინსტიტუტების წარმოშობა განვითარებას სწავლობს.

პირველყოფილი თემური წყობილების ხანაში გვარის წევრებს შორის დავას მხარეების მიერ არჩეული შუამავლები — მედიატორები, მხარეების თანხმობითვე წყვეტდნენ. ისტორიის იმ ხანგრძლივ პერიოდში საზოგადოებრივი ცხოვრების ყველა მხარეს — სათემო მართვა-გამგებლობას, საოჯახო ურთიერთობებს, თემის წევრებს შორის კონფლიქტებს ადათობრივი სამართალი აწესრიგებდა. *ადათ* არაბული სიტყვაა და ჩვეულებას ნიშნავს. ამიტომ ქართულში ადათობრივი სამართლის მნიშვნელობით თანდათანობით ტერმინი *ჩვეულებითი სამართალი* დამკვიდრდა.

ადათი-ჩვევა ისეთი დაუწერელი სამართლებრივი ნორმაა, რომელმაც, ხანგრძლივი და მრავალგზის გამოყენების შედეგად, საზოგადოებაში სავალდებულო ძალა მოიპოვა.

სახელმწიფოს წარმოშობასთან ერთად ჩვეულებითი სამართლის ნორმები კანონებად იქცა. მედიატორების საქმიანობიდან კი სასამართლო გამოიზარდა და დავების გარჩევა ისევე, როგორც განაჩენის გამოტანა, საგანგებოდ არჩეული თუ დანიშნული მოსამართლეების ხელში გადავიდა.

*რა განაპირობებდა და განაპირობებს, ზოგადად, კანონების მომრავლებას, მათ ცვლას და როგორ ვითარდებოდა ადამიანის სამართლებრივი აზროვნება?* ამ მხრივ, რამდენიმე ასპექტია თვალში საცემი: უძველესი კანონთა კოდექსებიდან დღემდე განვითარება, ერთი მხრივ, დანაშაულის სახეების და, მეორე მხრივ, სასჯელის სახეების სუსტი გამიჯვნიდან სულ უფრო დეტალიზაციისა და დიფერენციაციისაკენ მიემართებოდა. იმავდროულად, აშკარაა ზოგადი ტენდენცია არაჰუმანური და სასტიკი კანონების უფრო ჰუმანური კანონებით შეცვლის. თუმცა ამ მხრივ, როგორც ქვემოთაც ვნახავთ, პროცესის მიმართულების საილუსტრაციოდ აგებული გრაფიკი სწორხაზოვანი როდი გამოგვივა. ის კვლავაც მრუდის სახით წარმოგვიდგება, სადაც ყოველ წინსვლას, გარკვეული ჩავარდნა ახლავს, თუმცა საბოლოოდ მრუდი მაინც აღმავალი იქნება. სამართლებრივი აზრის განვითარების კვალდაკვალ სასამართლო, ანუ სასამართლო პროცესიც ვითარდებოდა.

პირველი სამართლებრივი აქტები ჯერ კიდევ ძვ. წ. III ათასწლეულიდან შუმერების წერილობითმა ძეგლებმა შემოგვინახა. კანონთა პირველი კრებული კი, რომელმაც სრული სახით დღემდე მოაღწია ბაბილონის მეფის **ხამურაბის** მიერ ძვ. წ. XVIII ს-ის შუა წლებში შედგენილი კოდექსია. ის *ხამურაბის კანონების* სახელითაა ცნობილი.

**ხამურაბის კოდექსის** ბაზალტის სვეტზე ამოკვეთილი ტექსტი 1901 წელს დღევანდელი სპარსეთის ტერიტორიაზე ფრანგ არქეოლოგთა ექსპედიციამ ძველაღმოსავლური ელამის სახელმწიფოს დედაქალაქის, ნაქალაქარ სუზას გათხრების დროს აღმოაჩინა. ამათგან ბაზალტის სვეტზე ზოგიერთი მუხლი წაშლილი აღმოჩნდა. მიუხედავად ამისა, მათი აღდგენა ძველი აღმოსავლეთის მწერლობის სხვადასხვა ძეგლებში დაცული ამ კოდექსის ცალკეული ფრაგმენტების მიხედვით მოხერხდა.

**ხამურაბმა** თავის კანონთა კრებულზე მუშაობა დაახლოებით ძვ. წ. 1772 წელს დაასრულა.

კოდექსი ძველი ბაბილონის სამეფოს სამართლის წარმოებას ეხება; აწესრიგებს სამოქალაქო და სისხლის სამართლის ისეთ მხარეებს, როგორიცაა საკუთრება და მისი დაცვა, მემკვიდრეობის გადაცემა, მზითვი, ქორწინება და საოჯახო სამართალი, ცილისწამება, ქურდობა-ყაჩაღობა, სესხის აღება და ვალის გასტუმრება, სახელმწიფოს მიმართ სამხედრო ვალდებულების შეუსრულებლობა, მკვლელობა, დასახიჩრება და სხვ. კოდექსი სულ 282 მუხლისაგან შედგება., იმ დროს, როდესაც საქართველოს სამოქალაქო და სისხლის სამართლის კოდექსი დღეს ცალ-ცალკე ათასზე მეტი მუხლის შემცველია.

*რატომ? — ისმის კითხვა — განა ადამიანი იმ ხანად ნაკლებ დანაშაულს ჩადიოდა?*

საქმე ისაა, რომ ხამურაბის ხანის ბაბილონის საზოგადოება ტექნიკისა და ტექნოლოგიების განვითარების ფრიად პრიმიტიულ დონეზე იმყოფებოდა, რაც იმ დონის შესაბამის მარტივ საზოგადოებრივ სტრუქტურას და პრიმიტიულ სოციალურ-ეკონომიკურ ურთიერთობებს განაპირობებდა. ხამურაბის დროს არც დიდი ქარხნები და კორპორაციები იყო, არც ბანკები თუ სხვა საფინანსო დაწესებულებები, თანამედროვე გაგებით, არც სახელმწიფოს ბიუჯეტი არსებობდა, არც უნივერსიტეტები, საავადმყოფოები, სადაზღვევო თუ სხვა სახის კომპანიები.

ეს ჩამონათვალი დაუსრულებლად შეიძლება გავზარდოთ. ძნელი მისახვედრი არაა, რომ ადამიანი ვერ ჩაიდენდა დანაშაულს საზოგადოებრივი ცხოვრების არარსებულ სფეროებში. სულ ახლო წარსულიდან შეიძლება მარტივი მაგალითის მოყვანა: სანამ არ იყო ინტერნეტი, არც „ჰაკერები“ იყვნენ და არც „ჰაკერის“ დამსჯელი კანონი.

კანონი ბუნებრივია აფიქსირებს და არეგულირებს გარკვეულ საზოგადოებრივ ურთიერთობებს ისტორიის კონკრეტულ მონაკვეთში. როდესაც საზოგადოება ნელა ვითარდება, რაც ნიშნავს, რომ საზოგადოებაში ტექნოლოგიები და მასზე დაფუძნებით კი სოციალურ-ეკონომიკური ურთიერთობები საუკუნეების განმავლობაში ფრიად ნელა იცვლება. შესაბამისად, კანონებიც თითქმის უცვლელი რჩება. მართლაც, ხამურაბის შემდეგაც, კიდევ ათ საუკუნეზე მეტი ხნის განმავლობაში, ბაბილონის საზოგადოება კვლავაც იმავე

## ამონარიდი ხამურაბის კანონებიდან

• უკეთუ კაცი სასამართლოში დანაშაულის მოწმედ გამოვიდა და თავისი ნათქვამი ვერ დაამტკიცა, თუკი ეს სიცოცხლის საქმეა, ეს კაცი სიკვდილით უნდა დაისაჯოს.
• უკეთუ კაცმა ღმერთის, ანდა სასახლის ქონება მოიპარა, ეს კაცი უნდა მოკვდეს, და ვინც ნაპარავი მისი ხელიდან მიიღო, ისიც უნდა მოკვდეს.
• უკეთუ კაცმა ანდა ვერცხლი, ანდა ოქრო, ანდა მონა… ანდა სხვა რამ კაცის შვილისაგან ან კაცის მონისაგან მოწმეების ან საბუთის გარეშე იყიდა, ან შესანახად მიიბარა, ეს კაცი ქურდია და სიკვდილით უნდა დაისაჯოს.
• უკეთუ კაცმა ანდა ხარი, ანდა ცხვარი, ანდა ღორი, ანდა ნავი მოიპარა, თუ ეს საქონელი ტაძრის ან სასახლისაა, ოცდაათმაგად უნდა ზღოს; თუ მუშქენისაა, ერთიათად უნდა ზღოს. თუკი ქურდს გადასახდელად არაფერი აბადია, სიკვდილით უნდა დაისაჯოს.

კანონებით ცხოვრობდა. იმისთვის, რომ უკეთ მიხვდეთ რისი თქმაც გვინდა, წარმოვიდგინოთ, რომ ჩვენ ცხოვრებას დღეს XI ს-ის ბაგრატ კურაპალატის სამართლის წიგნი არეგულირებდეს.

ამგვარად, კანონების მომრავლება და მათი გაშლა, ანუ თითოეული მუხლის კიდევ მრავალ შესაძლო ვერსიად დანაწილება საზოგადოებრივი სტრუქტურისა და ურთიერთობების გართულება-განვითარების, ადამიანისა და ზოგადად საზოგადოების საქმიანობის სფეროების გამრავალფეროვნების შედეგია. ეს უკანასკნელი კი მნიშვნელოვანწილად ტექნოლოგიურ ცვლილებებს ეფუძნება.

საბოლოოდ, შეგვიძლია დავასკვნათ, რომ კანონები უცვლელია უძრაობის პერიოდებში და, სწრაფ და ძირეულ ცვლილებებს განიცდის რევოლუციურ ეპოქებში.

უძველეს კანონებს თანამედროვე კანონებიდან დანაშაულისა და სასჯელის სუსტი დიფერენციაცია და სასჯელის უპრეცენდენტო, არაადამიანური სიმკაცრეც გამოარჩევს.

უპირველეს ყოვლისა, უნდა აღინიშნოს, რომ ყველა უძველესი კანონთა კოდექსი, გამოიზარდა რა ტომის თუ თემის ჩვეულებითი სამართლიდან, მოქმედებს დამნაშავისათვის *სამაგიეროს მიზღვევის* პრინციპით, რაც დამნაშავისთვის იმავე ზიანის მიყენებას გულისხმობს, რაც მან თავის მსხვერპლს მიაყენა და რასაც *ტალიონის* პრინციპს უწოდებენ. მაგალითად, ხამურაბის კოდექსში ვკითხულობთ:

*„თუ კაცმა კაცის შვილს თვალი ამოუგდო, მასაც უნდა ამოუგდონ თვალი.*

*თუ კაცს ძვალი მოსტეხა, მასაც უნდა მოსტეხონ ძვალი.*

*თუ კაცმა თავის სწორ კაცს კბილები ჩაუმტვრია, მასაც უნდა ჩაუმტვრიონ კბილები".*



**ხამურაბის კანონების სტელა**

ზემოთ ხამურაბის კოდექსის ერთი ფრაგმენტია მოთავსებული, რომლის გაცნობის შემდეგ უფრო ადვილი გასაგები ხდება, თუ რას ვგულისხმობთ, როდესაც დანაშაულის და სასჯელის სუსტ დიფერენციაციაზე ვსაუბრობთ. მართლაც, როგორც ვხედავთ, დანაშაული მძიმეა თუ ნაკლებად მძიმე, სასჯელი ერთია — სიკვდილით დასჯა.

• უკეთუ კაცმა ანდა ხარი, ანდა ცხვარი, ანდა ღორი, ანდა ნავი მოიპარა, თუ ეს საქონელი ტაძრის ან სასახლისაა, ოცდაათმაგად უნდა ზღოს; თუ მუშქენისაა, ერთიათად უნდა ზღოს. თუკი ქურდს გადასახდელად არაფერი აბადია, სიკვდილით უნდა დაისაჯოს.
• უკეთუ კაცმა სახლში შესაპარავად ხვრელი გათხარა, ამ ხვრელის წინ უნდა მოკლან და ჩამოკიდონ.
• უკეთუ კაცმა მძარცველობა ჩაიდინა და შეიპყრეს, ეს კაცი სიკვდილით უნდა დაისაჯოს.
• უკეთუ ვინმეს სახლში ცეცხლი გაჩნდა და ჩასაქრობად მისულმა კაცმა სახლის პატრონის ჭურჭელს თვალი დაადგა და სახლის პატრონის ჭურჭელი წაიღო, ეს კაცი ცეცხლში უნდა ჩააგდონ.
• უკეთუ რედუ ანდა ბაირი, რომელსაც სამეფო ლაშქარში გასვლა ებრძანა, არ გავიდა ან ქირისკაცი დაიქირავა და თავის ნაცვლად გაგზავნა, ეს რედუ ანდა ბაირი სიკვდილით უნდა დაისაჯოს.
• უკეთუ მიკიტანი ქალი სასმელის საფასურში ხორბალს არ იღებს, ვერცხლს დიდი საწონით იღებს ანდა სასმელის ღირებულებას ხორბლის ღირებულების მიმართ ამცირებს, ეს სირაჯი ქალი უნდა ამხილონ და წყალში გადააგდონ.

იგივე ვითარება გვაქვს ძველ საბერძნეთშიც. ისტორიული ტრადიციის თანახმად, ათენში პირველი კანონთა კოდექსი **დრაკონმა** შეადგინა.

ამ კანონებმა ჩვენამდე ვერ მოაღწია, თუმცა ძველი ბერძენი სწავლულების გადმოცემით, ეს კანონები ისეთი მკაცრი იყო, რომ თითქმის ყოველგვარი დანაშაულისთვის სიკვდილით დასჯას ითვალისწინებდა. ასე განსაჯეთ, ზარმაცობაში მხილებულნიც კი, მწვანილისა და ხილის ქურდებზე რომ არაფერი ვთქვათ, სიკვდილით ისჯებოდნენ. შემდგომი ხანის ბერძნები ხუმრობდნენ, რომ დრაკონმა თავისი კანონები მელნით კი არა სისხლით დაწერაო.

**დრაკონი** ათენის პირველ კანონმდებლად ითვლება. მან თავისი კანონები ათენის ქალაქ-სახელმწიფოსათვის დაახლ. ძვ. წ. 622-621 წელს. შექმნა. დრაკონს ჰკითხეს: ყოველგვარი დანაშაულისთვის სიკვდილით დასჯა რატომ დააწესეო, მან კი უპასუხა: „მცირე დანაშაულებანი, ჩემი აზრით, სიკვდილით დასჯის ღირსნი არიან, მსხვილ დანაშაულთათვის კი უფრო დიდი სასჯელი ვერ მოვიგონე“.

დღესაც, როდესაც უნდათ კანონის სიმკაცრეს გაუსვან ხაზი, *დრაკონული კანონიაო*, იტყვიან.

დიდმა ბერძენმა სახელმწიფო მოღვაწემ **სოლონმა**, რომელიც ათენში არქონტად აირჩიეს, დრაკონის კანონები გააუქმა და სიკვდილით დასჯა მხოლოდ მკვლელობისათვის დატოვა.

სოლონმა ათენისთვის კანონთა ახალი კოდექსი შეიმუშავა, რომელიც, მისი ბრძანებით, ხის **თექვსმეტ დაფაზე** ამოკვეთეს. თუმცა, ამ კოდექსის ტექსტმაც დღემდე ვერ მოაღწია.

ადამიანის სამართლებრივი აზროვნების განვითარება შეუწყნარებლობიდან და სისასტიკიდან — შემწყნარებლობისა და ჰუმანურობისაკენ ბიბლიაშიც აისახა. თუ ძველ აღთქმას წითელ ხაზივით გასდევს პრინციპი: „თვალი თვალის წილ, კბილი კბილისა წილ“, ქრისტეს მოძღვრებაში უკვე სრულიად განსხვავებულ ფილოსოფიას ვხვდებით.



**სოლონი**
ძვ. წ. 638-558

ანტიკურმა სამართლებრივმა აზროვნებამ მწვერვალს რომის სახელმწიფოში მიაღწია. თავდაპირველად, რომშიც ადათობრივი სამართალი მოქმედებდა. პირველი რომაული სამართლებრივი კოდექსი ძვ.წ. V ს-ის შუა წლებში სოლონის კანონთა კოდექსის მიბაძვით შეიქმნა და 12 დაფაზე ამოიკვეთა. ამიტომ ის ისტორიაში „12 დაფის კანონთა“ სახელით შევიდა.

„თორმეტი დაფის კანონების“ მიღების შემდეგ რომის რესპუბლიკაში კანონშემოქმედებითი საქმიანობა არ შეწყვეტილა. ის როგორც რესპუბლიკის, ისე იმპერიის ხანაში გრძელდებოდა. რომის იმპერიის ხანაში დიდი მნიშვნელობა შეიძინეს არა მარტო იმპერატორების მიერ მიღებულმა კანონებმა, არამედ ცნობილი იურისტების ნაშრომებმა, რომლებშიც რომის სამართლის არაერთი მუხლის კომენტარები იყო გადმოცემული.

VI ს-ში აღმოსავლეთ რომის, ანუ ბიზანტიის იმპერატორმა იუსტინიანე I-მა რომის სამოქალაქო სამართლის საბოლოო **კოდიფიკაცია** ანუ სისტემატიზაცია მოახდინა. საგანგებოდ შექმნილმა კომისიამ მუშაობა ერთდროულად რამდენიმე მიმართულებით დაიწყო.

**კოდიფიკაცია** — კანონთა და საერთოდ, ნორმატიული აქტების გადამუშავება და ერთ სისტემაში მოყვანა.

უპირველეს ყოვლისა, გადაამუშავეს რომის იმპერატორების გამოცემული კანონები და ამ კანონებში ყველაზე მნიშვნელოვანი და ცხოვრებისეული ამოარჩიეს. კომისიამ, აგრეთვე, ყურადღებით შეისწავლა III-IV სს-ის რომის

ცნობილი იურისტების შედგენილი რომის კანონთა კრებულები და იმპერატორ თეოდოსიუსის *კოდექსი*. ასე შედგა სამართლის კოდექსი, რომელსაც ***იუსტინიანეს კოდექსი*** ეწოდა.

*იუსტინიანეს კოდექსზე* მუშაობის პარალელურად მუშაობა რომაელი იურისტების ნაშრომებზეც მიმდინარეობდა. საგანგებო კომისიამ მოკლე ხანში რომაელი იურისტების 2 ათასი ნაშრომი შეისწავლა და მათგან საუკეთესო ნაწილები ამოარჩია.

**იუსტინიანეს კოდექსის** პირველი რედაქცია 529 წ. გამოქვეყნდა, თუმცა ამ კოდექსმა დასრულებული სახე II რედაქციის დროს მიიღო, რომელიც 534 წ. გამოქვეყნდა

ასე შეიქმნა რომაელი იურისტების ნაშრომების კრებული. იუსტინიანეს სასამართლო რეფორმა მომავალი იურისტებისთვის სახელმძღვანელოს შედგენასაც ითვალისწინებდა.

ამ სახელმძღვანელოს *ინსტიტუციები*, ანუ გზაზე დაყენება ეწოდა. სახელმძღვანელოში მოყვანილ ნორმებს კანონის ძალა მიენიჭა. „იუსტინიანეს კოდექსის“, „დიგესტის“, ანუ „პანდექტების“ და „ინსტიტუციების“ შედგენით იუსტინიანეს სამართლის რეფორმის ძირითადი ეტაპი დასრულდა.

**რომაელი იურისტების ნაშრომების კრებული.** იუსტინიანეს მითითებით შექმნილ ამ კრებულს ლათინურად —„დიგესტა“ — შეკრული, სისტემატიზებული, ბერძნულად კი „პანდექტები“ — ყოვლის მომცველი — ეწოდა. „დიგესტა“ ანუ „პანდექტა“ 7 განყოფილებისგან და 50 წიგნისგან შედგებოდა, სადაც რომის 39 საუკეთესო იურისტის ნაშრომებიდან ყველაზე მნიშვნელოვანი ადგილები იყო ამოკრებილი.

იუსტინიანე I-ის გარდაცვალების შემდეგ ამ იმპერატორის მიერ შედგენილ კრებულს კიდევ ერთი ნაწილი — *იუსტინიანეს ნოველები*, ანუ კანონები დაემატა, რომელშიც, როგორც სათაურიდანაც ჩანს, საკუთრივ იუსტინიანე I-ის მიერ გამოცემული „ნოველები“, ანუ კანონები შევიდა.

იუსტინიანეს სამოქალაქო სამართლის კოდექსმა სამოქალაქო სამართლის განვითარების საქმეში უდიდესი როლი ითამაშა. თანდათანობით ეს კოდექსი დასავლეთ ევროპის ქვეყნებში გავრცელდა, სადაც XII ს-ში ***კორპუს იურის ცივილუს***, ანუ სამოქალაქო სამართლის კოდექსი ეწოდა.

დასავლეთ რომის იმპერიის დაცემის შემდეგ, გამარჯვებულმა გერმანელებმა ყოფილი იმპერიის ტერიტორიაზე თავიანთი სახელმწიფოები დააარსეს და თავიანთი სამართალი დაამკვიდრეს. ლათინურ ენაზე შედგენილმა ამ სამართლის წიგნებმა დღემდე მოაღწიეს. მათ შორის ყველაზე მეტი სისრულით ფრანკების *სალიკური სამართალი* გამოირჩევა.

გერმანულმა როგორც სამოქალაქო, ისე სისხლის სამართალმა რომის სამართლის, აგრეთვე, საეკლესიო სამართლის გავლენა განიცადა. V-VI სს-ში დასავლეთ ევროპაში გერმანელების მიერ მოტანილი სოციალური წყობა რომის საზოგადოებაზე ბევრად უფრო პრიმიტიული იყო, ამიტომ მათ სამართალში რომის სამართლის უმნიშვნელოვანესი პრინციპები ნაკლებად აისახა.


CORPUS
IURIS CIVILIS
ROMANI.
IN QUO
INSTITUTIONES, DIGESTA
CODEX
JUSTINIANI EDICTA, LEONIS ET ALIORUM
CUM NOTIS
DIONYSII GOTHOFREDI
SIMON VAN LEEUWEN
HISTORIA ET CHRONOLOGIA JURIS CIVILIS
ROMANI.
EDITIO NOVISSIMA
SACRATISSIMO AC INVICTISSIMO
PRINCIPI AC DOMINO
DOMINO CAROLO VI.

**Corpus Iuris Civilis**

გერმანელებმა დასავლეთ ევროპის ახლად შექმნილ სახელმწიფოებში რომის სამართლისთვის სრულიად ახალი ორი პრინციპი შემოიტანეს: 1. სალიკური სამართლის და საერთოდ V-IX სს-ის ყველა გერმანული სამართლის უმთავრესი პრინციპი იყო ის, რომ მეფის და ეკლესიის წინააღმდეგ ჩადენილი დანაშაულის გამოკლებით, ყველა დანაშაულის გამოსყიდვა ჯარიმით შეიძლებოდა. ყველაზე მძიმე დანა-

შაულად ადამიანის მკვლელობა ითვლებოდა, სხვა დანაშაულზე ჯარიმა მკვლელობაზე დაწესებული საზღაურის ოდენობიდან დაიანგარიშებოდა, ამიტომ ჯარიმით დანაშაულის გამოსყიდვას *ვერგელდი,* ანუ *სისხლის ფასი* ეწოდებოდა. 2. ფეოდალურ საზოგადოებაში პიროვნების ადგილი მისი წოდების მიხედვით განისაზღვრებოდა, ამიტომ უბრალო ადამიანის სისხლის ფასი ფეოდალურ კიბეზე მაღლა მდგომ პიროვნებაზე ბევრად უფრო დაბალი იყო.

სასამართლოში საქმე მხოლოდ დაზარალებული მხარის საჩივრის შემდეგ აღიძვრებოდა. საქმის განსჯის დროს დიდი მნიშვნელობა ენიჭებოდა *ორდალიებს*, ანუ ბრალდებულის გამოცდას ადუღებულ წყალში ხელის ჩაყოფით თუ გავარვარებული რკინის ნაჭრის ხელში აღებით და ა.შ. ითვლებოდა, რომ, თუ ბრალდებული უდანაშაულო იყო, ასეთ შემთხვევაში საგანგებოდ შეხვეული ხელი დროზე მოურჩებოდა. საქმის განხილვის დროს დიდ მნიშვნელობას ანიჭებდნენ მხარეების დაფიცებას. დიდგვაროვნებში ბრალდებულს თავისი სიმართლის დასამტკიცებლად ბრალმდებელი შეეძლო ორთაბრძოლაში გამოეწვია.

X-XI სს-დან მოყოლებული დასავლეთ ევროპის ქვეყნების ეკონომიკური და პოლიტიკური განვითარება სწრაფი ტემპით წარიმართა. კვლავაც აღორძინდა ანტიკურობისა და შუა საუკუნეების მიჯნაზე დაკნინებული ვაჭრობა და ხელოსნობა. გამოცოცხლდა ძველი და წარმოიშვა მრავალი ახალი ქალაქი, რომლებიც მალევე ვაჭრობისა და ხელოსნობის უმნიშვნელოვანეს ცენტრებად იქცნენ. საზოგადოებრივი ცხოვრების სხვადასხვა მხარეების განვითარების კვალდაკვალ პრიმიტიული გერმანული სამართალი, რომელიც პირველყოფილი თემური წყობილებისა და ახლად დაწყებული სახელმწიფოებრიობის გასაყარზე მყოფი საზოგადოების წიაღში შეიქმნა, ბუნებრივია, საზოგადოების ცხოვრების ახალ, გართულებულ და გამრავალფეროვნებულ მოთხოვნებს ვეღარ პასუხობდა. ამიტომ XII-XIII სს-დან კანონმდებლებმა რომის სამართლიდან *რეცეპციას*, ანუ *სესხებას* მიმართეს. ცალკეული ქალაქების სამართლის, სავაჭრო კოდექსის და ა.შ. შექმნისას იურისტებს „რომის სამართლიდან“ ცალკეული მუხლები და მთელი თავებიც კი ახლად შექმნილ სამართლის წიგნებში გადაჰქონდათ.

**ორდალიები** - გამოცდა ცეცხლით, წყლით და ა.შ. ასეთ დროს დამნაშავე განისაზღვრებოდა დასახიჩრების ხარისხის მიხედვით. ორდალიების განხილვა არ შეიძლება როგორც სასჯელის სახე. ეს იყო „ღვთიური სამართალი“, ჭეშმარიტების დადგენის პროცესი, რაც ემყარებოდა იმის რწმენას, რომ ღმერთი თავის ნიშანს დაასვამდა ჭეშმარიტ დამნაშავეს.

**მუსლიმური სამართალი**. აღმოსავლეთის ქვეყნების სამართლის განვითარებაში დიდი როლი მუსლიმურმა რელიგიამ ითამაშა. მუსლიმურ სამართალს *შარიათი* ეწოდება. ის ყურანის საფუძველზე შემუშავდა. ჩვენ ამაოდ დავიწყებდით **შარიათის** სახელწოდების ერთიანი მუსლიმური კანონთა კრებულის ძებნას, რადგან ასეთი კანონთა კრებული არასოდეს არ შექმნილა. *შარიათი* მუსლიმთა სავალდებულო ქცევის წესებისა და ნორმების, ისევე როგორც კანონების ერთობლიობაა, რომელსაც ყოველი მუსლიმი მთელი ცხოვრების მანძილზე უნდა იცავდეს.

**„შარიათი“** არაბული სიტყვიდან „შარია“-დან მოდის და ამ ენაზე მუსლიმებისათვის ნათელ, ჭეშმარიტ, სამოთხისკენ მიმავალ გზას, ან კიდევ ქცევის წესებს ნიშნავს.

შუა საუკუნეების მუსლიმურ სახელმწიფოებში ქრისტიანი თუ ებრაელი ქვეშევრდომები კანონის წინაშე პასუხს ძირითადად თავიანთი სამართლის მიხედვით აგებდნენ. არამუსლიმებისათვის ეს სამართალი სავალდებულო მხოლოდ მაშინ ხდებოდა, როდესაც საქმე მათსა და მუსლიმებს შორის დავას ეხებოდა.

მუსლიმურ საზოგადოებაში განაჩენი მოსამართლეს — *ყადის* გამოჰქონდა. ყადი არაბული *კადა*-დან მოდის და სიტყვა-სიტყვით საქმის გადაწყვეტას, განსჯას ნიშნავს. ყადს თავდაპირველად არაბთა ხალიფა ნიშნავდა. სახალიფოს დაშლისა და დამოუკიდებელი მუსლიმური სახელმწიფოების ჩამოყალიბების შემდეგ ყადის შესაბამის სახელმწიფოთა მბრძანებლები: ემირები, შაჰები, ხანები, ყაენები, ხონთქრები, სულთნები და ა.შ. ნიშნავდნენ.

შარიათში რელიგიურ ნორმებთან და წესებთან ერთად გადმოცემულია სახელმწიფო, სამოქალაქო, სისხლის სამართლის და პროცესუალური სამართლის ნორმებიც.

ჩვენამდე მოღწეული სახით შარიათი მაშინვე არ შექმნილა, მან VII-XII სს-ში ჩამოყალიბების გრძელი და თავისებური გზა განვლო. თავდაპირველად შარიათი მხოლოდ მუსლიმთა წმიდა წიგნებს — ყურანსა და სუნას ეყრდნობოდა.

თავდაპირველად, მუსლიმი მოსამართლეები ვალდებულნი იყვნენ საქმის გარჩევის დროს ყურანში დაცული სამართლის ნორმებით ეხელმძღვანელათ. მალე აღმოჩნდა, რომ *ყურანი* არ იყო საკმარისი მუსლიმურ საზოგადოებაში სამართლებრივ ურთიერთობათა მოწესრიგებისათვის. ამის მიზეზი ის იყო, რომ მუსლიმთა წმინდა წიგნი ძირითადად ლოცვების, ქადაგებების, რელიგიური და მორალური პასაჟებისგან შედგება, ხოლო საკუთრივ სამართლის ნორმებს შედარებით მცირე ადგილი ეთმობა. ასე რომ, მხოლოდ ყურანზე დაყრდნობით კონკრეტული სამართლებრივი საქმის განხილვა საკმაოდ ძნელი და ხშირად შეუძ-



დამნაშავე ქალაქ მაარის ყადის წინაშე შეწყალების თხოვნით. არაბული მინიატურა 1334



ხელნაწერი გვერდი ყურანიდან. VII საუკუნე.

ლებელიც აღმოჩნდა. აუცილებელი გახდა მუსლიმური სამართლის ახალი წყაროების გამოძებნა, რომელიც მუსლიმურ სამართალს ახალი, ცხოვრებისათვის აუცილებელი ნორმებით გაამდიდრებდა.

მუსლიმური სამართლის ნორმების შემუშავებაში დიდი წვლილი მიუძღვით მუჰამედის თანამებრძოლებსა და იმავდროულად მის შემდგომ ხალიფებს, რომლებმაც უკვე *სუნაზე* დაყრდნობით მუსლიმური სამართლის მრავალი ნორმა შექმნეს.

მუსლიმური სამართლის ერთ-ერთი უმნიშვნელოვანეს წყაროს წინამუსლიმური პერიოდის არაბთა ჩვეულებითი, იგივე ადათობრივი სამართალიც წარმოადგენს. მუსლიმმა სამართლმცოდნეებმა მიიჩნიეს, რომ სამართალში შეიძლებოდა გამოეყენებინათ ადათობრივი სამართლის ყველა ის ნორმა, რომელსაც *ყურანი* არ კრძალავდა.

VII-X საუკუნეებში მუსლიმი სამართალმცოდნეების რამდენიმე თაობამ „ყურანის“, „სუნას“ და ადათის საფუძველზე იმ დროისათვის საკმაოდ მწყობრი სამართლებრივი სისტემა ჩამოაყალიბა. ეს სამართალმცოდნეები მუსლიმური სამართლის რამდენიმე სკოლად ჩამოყალიბდნენ, რომელიც *ყურანისა* და *სუნას* ბუნდოვანი ან წინააღმდეგობრივი ადგილების განსხვავებულ სამართლებრივ ინტერპრეტაციას იძლეოდნენ.

ყოველივე ამას მომავალში ისლამის ერთიანობისათვის სერიოზული საფრთხე შეიძლება შეექმნა. ამიტომ XI საუკუნის დასაწყისიდან სამართლის საკითხების გასარკვევად უშუალოდ ყურანისადმი და სუნასადმი მიმართვა მოსამართლეებს აეკრძალათ. ასე რომ, X-XI საუკუნეების მიჯნაზე მუსლიმური სამართლის შექმნა-განვითარების პროცესი დასრულდა. ამის შემდეგ სასამართლო საქმეში განაჩენის გამოტანის დროს ყადებს მუსლიმური სამართლის ერთ-ერთ აღიარებულ სკოლაში შედგენილი სამართლებრივი კრებულით უნდა ეხელმძღვანელათ.

მუსლიმური სამართალი XI საუკუნისათვის, ანუ საბოლოოდ ჩამოყალიბების ხანისათვის ქრისტიანული სამართლისაგან მნიშვნელოვნად განსხვავდებოდა. ამას მოწმობს მისი ძირითადი პრინციპი, რომლის თანახმად, ისლამური საზოგადოების ყველა წევრი თანასწორია კანონის წინაშე. ამ მხრივ, ერთადერთ გამონაკლისს მუჰამედის პირდაპირი შთამომავლები (შარიფები, სეიდები) წარმოადგენენ, რომელთაც სამართლებრივი თვალსაზრისით მცირე პრივილეგიები აქვთ.

იმავდროულად, უნდა ითქვას, რომ კანონის წინაშე ასეთი თანასწორობა შუა საუკუნეების მუსლიმურ საზოგადოებაში მხოლოდ თეორიაში არსებობდა. თანაც, ისლამური სამართალი სრულ უფლებებს მხოლოდ საზოგადოების ერთ ნაწილს, თავისუფალ მუსლიმ მამაკაცს ანიჭებს. შუა საუკუნეების მუსლიმურ საზოგადოებაში არამუსლიმები

(ზიმიები), მონები და ქალები უფლებაშეზღუდულნი ან კიდევ სრულიად უუფლებონი იყვნენ.

აქვე უნდა აღინიშნოს, რომ ეს სამართალი მუსლიმის მონად ქცევას კრძალავდა. მუსლიმური სამართალი არ იცნობს სავალო მონობას და მუსლიმებს საკუთარი შვილების მონად გაყიდვას უკრძალავს. ამასთანავე უნდა ვიცოდეთ, რომ ისლამური სამართლის მიხედვით, მონის განთავისუფლება ღვთისათვის სასურველ საქმედ ითვლება. ამაში მუსლიმებს პირველი მაგალითი მუჰამედმა მისცა. იგი მონებს ხშირად ათავისუფლებდა, რაც სულის ხსნისა და ცოდვების გამოსყიდვის საუკეთესო საშუალებად მიაჩნდა. ისლამურ სამართალში ზოგიერთი კანონის დარღვევისათვის სასჯელის ფორმად მონანიება იყო დაწესებული, რაც ხშირად მონების გააზატებაში გამოიხატებოდა. ასევე შეზღუდული იყო ქალის სტატუსი ისლამური სამართლის მიხედვით, რაც პირველ რიგში მუსლიმურ საოჯახო სამართალში გამოიხატა.

**მუსლიმური საოჯახო სამართალი** ქრისტიანული საეკლესიო სამართლისაგან მნიშვნელოვნად განსხვავდება. ქრისტიანული საეკლესიო სამართლის მიხედვით, ქორწინება (ჯვრის წერა) რელიგიურ საიდუმლოდ ითვლება. ეს სამართალი ერთქორწინების პრინციპს მტკიცედ იცავს და განქორწინება მხოლოდ გამონაკლის შემთხვევაშია დაშვებული. ამისაგან განსხვავებით, ისლამური ქორწინება მხოლოდ სამოქალაქო გარიგებაა. მამაკაცს უფლება აქვს ერთდროულად 4 ცოლი და მხევლების განუსაზღვრელი რაოდენობა ჰყავდეს. თუ მამაკაცს უკვე ოთხი ცოლი ჰყავს, მას მუსლიმური სამართლის მიხედვით, შეუძლია ერთ-ერთ ცოლს გაშორდეს და სხვა ცოლი მოიყვანოს. ისლამის მიხედვით, ქორწინება ღვთისთვის სასურველი ქმედებაა და მუსლიმის რელიგიურ მოვალეობას წარმოადგენს. მუსლიმები დღესაც ცდილობენ თავიანთი შვილები რაც შეიძლება ადრე დააქორწინონ, ამიტომ მუსლიმურ საზოგადოებაში შინაბერებს, ბერბიჭებს იშვიათად შეხვდებით. ამასთან ერთად, მუსლიმური სამართლის მიხედვით, მუსლიმ მამაკაცს მხოლოდ მაშინ აქვს ქორწინების უფლება, თუ მას სათანადო დონეზე ცოლის მატერიალური უზრუნველყოფა შეუძლია. ამიტომ, მუსლიმურ საზოგადოებაში მრავალცოლიანობა მხოლოდ მდიდარ მუსლიმურ ოჯახებში იყო გავრცელებული.



აბასიდების დინასტია

ისლამურ სამართალში ქორწინება კანონიერად ითვლება თუ არ არსებობს ქორწინების დამაბრკოლებელი გარემოება; ორივე მხარის თანხმობით დადებულია საქორწინო ხელშეკრულება, განსაზღვრულია ***მაჰრი***.

ისლამური სამართლის მიხედვით, ქალის საქორწილო ასაკი ძირითადად 13-17 წლამდე მერყეობს, მამაკაცის —15-18 წლამდე. უფრო ადრე მუსლიმური ნორმების მიხედვით, ქალის 9 წლიდან გათხოვებაც შეიძლებოდა.

**მაჰრი** არის საჩუქარი, ქონება, რომელიც ქმარმა ცოლს უნდა გადასცეს. ამ საჩუქრის რაოდენობა აუცილებლად უნდა იყოს აღნიშნული საქორწინო ხელშეკრულებაში.

ქორწინების დამაბრკოლებელ გარემოებად უპირველეს ყოვლისა სისხლით ნათესაობა ითვლება. ამ მხრივ შეზღუდვა ძალზე დიდი არ არის. ქორწინების აკრძალვა მხოლოდ დაძმას შეეხება. მუსლიმს უფლება აქვს ცოლად სხვა რელიგიის ქალი მოიყვანოს, მაგრამ ეს უფლება მუსლიმ ქალზე არ ვრცელდება.

ყურანის მიხედვით, მამაკაცი უფლებრივად ქალზე მაღლა დგას და ცოლი მას უნდა დაემორჩილოს. როგორც ავღნიშნეთ, ისლამური სამართალი განქორწინების ნებას იძლევა. ამ მხრივ მეტი უფლებები განქორწინებისათვის ქმარს გააჩნია, მაგრამ ზოგიერთ შემთხვევაში განქორწინების მოთხოვნა ცოლსაც შეუძლია.

მუსლიმურ სასამართლოში სისხლის სამართლის საქმის გარჩევა ოპერატიულად და მარტივად ხდება. ყადი (მოსამართლე) ამავე დროს ბრალმდებლის ფუნქციასაც ასრულებდა. აბასიდების ხანაში საგანგებო პოლიცია *შურტა* შეიქმნა, რომელიც მკვლელობების საქმეს იძიებდა. ასეთი პოლიციის უფროსს *საჰიბ აშ-შურტა* ეწოდებოდა. სასამართლოში ბრალდება დამტკიცებულად ითვლებოდა თუ ბრალდებული ყოველგვარი ძალდატანების — წამების გარეშე ოთხ ერთმანეთს მიყოლებულ სასამართლო პროცესზე დანაშაულს 4-ჯერ აღიარებდა. ამის გარდა, ბრალდება დამტკიცებულად ითვლებოდა თუ ბრალდებულის წინააღმდეგ ჩვენებას ორი მოწმე მისცემდა. თუ მრუშობის საქმე განიხილებოდა, მაშინ სულ ცოტა ოთხი მამაკაცის ჩვენება იყო აუცილებელი. ქალის ჩვენება მამაკაცის ჩვენების ნახევრის ტოლად ითვლებოდა. თუ ბრალდებული დანაშაულს არ აღიარებდა, მაშინ ფიცი გამოიყენებოდა. დაფიცებაზე უარის თქმა ბრალდების აღიარებას უდრიდა. მკვლელობის შემთხვევაში აუცილებელი იყო 50 მამაკაცის დაფიცება, რომლებიც მკვლელობის ადგილთან ახლოს ცხოვრობდნენ.

ყველაზე მძიმე დანაშაულებად ქურდობა, ყაჩაღობა, მრუშობა, ისლამის და სახელმწიფოს ღალატი ითვლებოდა. ქურდობისათვის სასჯელს ჯერ კიდევ ყურანი ითვალისწინებს: „მოჰკვეთეთ ქურდ კაცსა და ქურდ ქალს ხელები საზღაურად იმისა, რაც მოიხვეჭეს, სანიმუშოდ ალაჰისაგან. ალაჰი ძლევამოსილია, ბრძენთა ბრძენი“. (ყურანი, სურა V, 42(38).

მუსლიმური სამართლის სკოლების უმეტესობა თვლიდა, რომ ასეთი მძიმე სასჯელით სრულწლოვანი, თავისუფალი, ჯანსაღი ფსიქიკის პირი უნდა დასჯილიყო. ქურდობისთვის ისჯებოდა ის ვინც კერძო პირს ან კიდევ სახელმწიფოს მოპარავდა.

დამნაშავისთვის ქურდობის ბრალდებით ხელის მოსაკვეთად მოპარული ნივთის ღირებულება გარკვეულ მინიმუმზე მაღალი უნდა ყოფილიყო. ხელის მოკვეთა არ ეკუთვნოდა იმ მუსლიმს, რომელიც მუსლიმისთვის აკრძალულ საქონელს, ღორის ხორცს, ღვინოს და ა.შ. მოიპარავდა.

პირველ ქურდობაზე დამნაშავეს მარჯვენა ხელს აჭრიდნენ, მეორე ქურდობაზე მარცხენა ფეხს, მესამე ქურდობაზე მარცხენა ხელს, და მეოთხე ქურდობაზე მარჯვენა ფეხს. ყაჩაღობაც მუსლიმურ სამართალში ერთ-ერთ უმძიმეს დანაშაულად ითვლებოდა. ამის დასამტკიცებლად მუსლიმი სამართალმცოდნეები ყურანის შემდეგ ადგილს უთითებენ: „იმათი საზღაური, ვინც ებრძვის ალაჰსა და მის მოციქულს და ქვეყანაზე უკეთურებას ამრავლებს, იქნება ის, რომ მოიკვლებიან, ძელზე გაისმებიან, ხელ-ფეხი ჯვარედინად დაეჭრებათ, ანდა ამ მიწა-წყლიდან გაძევებულნი იქნებიან. ეს მათ — დამცირება წუთისოფელში, ზესთა სოფელში კი — სასჯელი უდიდესი" (სურა V, 37; 33).

მრუშობაც, როგორც უკვე ავღნიშნეთ, მუსლიმური სამართლის ერთ-ერთ უმძიმეს დანაშაულად ითვლებოდა. ამას ყურანი საგანგებოდ მიუთითებს: „მეძავ ქალსა და მეძავ კაცს — თითოეულ მათგანს დაჰკარით ასი შოლტი. ნუ შეიბრალებთ მათ, თუკი გწამთ ალაჰი და დღე უკანასკნელი და მოწმე იყოს მათი სასჯელისა გუნდი მორწმუნეთა." (სურა XXIV, 2(2)). ასეთი „მცირე სასჯელი" მრუშობისათვის მხოლოდ იმ პირებს ეკუთვნოდათ, რომლებიც ქორწინებაში არ იყვნენ. წინააღმდეგ შემთხვევაში ისინი დამატებით ჩაქოლვას იმსახურებდნენ. როგორც ავღნიშნეთ, მრუშობაში ბრალდების დამტკიცებისთვის აუცილებელი იყო 4 მოწმის ჩვენება. თუ ბრალმდებელი ასეთ მოწმეებს ვერ მოიყვანდა, ყურანის მიხედვით მას პირიქით 80 შოლტი ეკუთვნოდა: „ისინი, რომელნიც ბრალს დასდებენ პატიოსან ქალებს და მერმე ვერ მოიყვანენ ოთხ მოწმეს... დაჰკარით ოთხმოცი შოლტი და ნუ შეიწყნარებთ მათ მოწმეობას ნუღარასოდეს. სწორედ ისინი არიან გარყვნილნი" (სურა XXIV, 4(4)).

ალკოჰოლის მიღება მუსლიმებისათვის უკვე მუჰამედმა აკრძალა. თუმცა ამ დანაშაულისათვის ყურანში გარკვეული სასჯელი დაწესებული არ არის. მუსლიმურ სამართალში სუნაზე დაყრდნობით პირველ შემთხვევაში დამნაშავეს 40 შოლტი, მეორე შემთხვევაში კი სიკვდილით დასჯა ემუქრებოდა. ასევე სიკვდილით ისჯებოდა პირი მუსლიმური რელიგიის უარყოფისა და სხვა რელიგიაში გადასვლისათვის.

მკვლელობა ყურანში მძიმე ცოდვად ითვლება. ასევე მძიმე ცოდვაა ადამიანის სხეულის დაზიანება. ყურანის და სუნას საფუძველზე მუსლიმი სამართალმცოდნეები თვლიან, რომ მკვლელობა იმსახურებს სიკვდილით დასჯას. ამის გარდა, მუსლიმური სამართალი უშვებს, მსხვერპლის ახლობლების შემთხვევაში, გამოსასყიდს ანუ სისხლის ფასს, არაბულად „დიია"-ს. თავისუფალი მუსლიმის სისხლის ფასი შეფასებული იყო 100 აქლემის ფასად, ან კიდევ 1000 ოქროს დინარად. ქალის სისხლის ფასი ორჯერ ნაკლები იყო.

აღსანიშნავია, რომ მუსლიმურმა სამართალმა ერთგვარი გავლენა ქართულ სამართალზეც მოახდინა. მოვიყვანთ მხოლოდ ერთ მაგალითს: „ქართველთა ცხოვრებაში"

მოხსენიებული „ფანჯი-იაქი“, ანუ წესი, რომლის მიხედვით სამხედრო ნადავლის 1/5 მეფეს ეკუთვნოდა, მუსლიმური სამართლიდან მოდის.

**ახალი ეპოქის, ანუ ბურჟუაზიული სამართალი**. ბურჟუაზიული სამართლის ჩამოყალიბება ძირითადად XIX საუკუნეში დასრულდა. ამ დროიდან სამართლის ორი, ანგლო-საქსური და კონტინენტური სისტემა ჩამოყალიბდა: ანგლო-საქსური სამართალი, რომელიც დიდი ბრიტანეთის გაერთიანებულ სამეფოში, აშშ-ში, ინგლისის ყოფილ დომინიონებსა და კოლონიებშია გავრცელებული, სასამართლოს **პრეცედენტს** ეყრდნობა. პრეცედენტული სამართლის მოქმედების შემთხვევაში მოსამართლეს განაჩენი გამოაქვს მსგავს საქმეზე გამართული სასამართლოს მიერ გამოტანილი განაჩენების ანალოგიით. კონტინენტური ევროპული სამართალი სამართლის კოდექსებს ეყრდნობა. ასეთი კოდექსების შექმნას საფუძველი საფრანგეთის იმპერატორმა ნაპოლეონ I-მა დაუდო.

**პრეცედენტი** ლათინური სიტყვაა და სიტყვასიტყვით *უწინ მომხდარს* ნიშნავს.

ნაპოლეონის მიერ შედგენილმა კომისიამ იმპერატორის ბრძანებით 1804 წ. „საფრანგეთის სამოქალაქო კოდექსზე“ მუშაობა დაასრულა, რომელიც იმავე წელს იმპერატორმა დაამტკიცა. ნაპოლეონის სამოქალაქო კოდექსი, რომელშიც რომის სამოქალაქო სამართლის ნორმები უხვად იქნა გამოყენებული, საფრანგეთში მრავალი ათეული წელი მოქმედებდა. ეს კოდექსი საფუძვლად ევროპის მრავალი ქვეყნის სამოქალაქო კოდექსს დაედო. ნაპოლეონი სამოქალაქო კოდექსით ძალზე ამაყობდა და მის მიერ ას მოგებულ ბრძოლაზე მაღლა აყენებდა. 1807 წელს ნაპოლეონის ხელისუფლებამ მოქმედებაში ახლად შექმნილი „სავაჭრო კოდექსი“, ხოლო 1810 წ. „სისხლის სამართლის კოდექსიც“ შეიყვანა.

მრავალი საუკუნის მანძილზე სამართალი სიმკაცრით გამოირჩეოდა. XIX საუკუნეშიც კი ბევრი დანაშაული, რომელიც დღეს კანონის წვრილმან დარღვევად ითვლება, სიკვდილით დასჯას ითვალისწინებდა. კანონთა ლიბერალიზაცია ნელი და ფრიად ხანგრძლივი პროცესი იყო. ეს პროცესი ჯერ კიდევ ძველ საბერძნეთში დაიწყო, როდესაც, დრაკონის კანონების გაუქმება მოხდა. მიუხედავად ამისა, ანტიკურ ხანასა და შუა საუკუნეებში, ისევე როგორც ახალი ისტორიის მთელ პერიოდში, შედარებით ლმობიერ კანონებს კანონთა გამკაცრების ხანა მოჰყვებოდა ხოლმე. კანონთა საბოლოო ლიბერალიზაცია XX საუკუნის II ნახევრის მონაპოვარია. დღეისათვის სიკვდილით დასჯას მრავალი ქვეყნის კანონმდებლობა საერთოდ არ ითვალისწინებს.

### თავისუფლების დიდი ქარტია

არც ერთი თავისუფალი კაცი არ იქნება დაკავებული და დაპატიმრებული, ან სამფლობელოწართმეული, ან კანონგარეშე გამოცხადებული, ან გაძევებული, ან რაიმე სხვა გზით გაუბედურებული, და ჩვენ არ წავალთ და არც სხვას გავგზავნით მის წინააღმდეგ სხვანაირად, თუ არა თავისი პერების კანონიერი განაჩენით და ქვეყნის კანონით.

*39-ე მუხლი*

კანონთა ლიბერალიზაციის პროცესი პიროვნების უფლებების აღიარებას ეფუძნება. ადამიანთა უფლებების საყოველთაო აღიარებას კი მრავალი საუკუნე დასჭირდა. პირველი ნაბიჯი, ამ მხრივ, *თავისუფლების დიდი ქარტიით* გადაიდგა, რომელიც XIII ს-ის დასაწყისში ინგლისის მეფე ჯონ უმიწაწყლომ თავის ქვეშევრდომებს უბოძა. XVII-XVIII ს-ის I ნახევარში ადამიანის უფლებათა დაცვის საქმეში ისევ ინგლისი მეწინავეობდა. ამ მხრივ, განსაკუთრებით მნიშვნელოვანი იყო ის საკანონმდებლო აქტები, რომლებიც, ხალხის ზეგავლენით, ინგლისის პარლამენტმა მიიღო და სამეფო ხელისუფლებამაც დაამტკიცა. ბუნებრივია, რომ ეს საკანონმდებლო აქტები შედეგი იყო ამ მიმართულებით საზოგადოებრივი აზრის განვითარების, რომელზეც დიდი ზემოქმედება იქონია იმ ხანის მოწინავე ინგლისელ სწავლულთა ნაშრომებმა, მათ შორის განსაკუთრებული აღნიშვნის ღირსია ჩვენთვის უკვე ცნობილი თომას ჰობსი.

ადამიანთა უფლებები კონსტიტუციურად აშშ-ის კონსტიტუციის პირველ ათ შესწორება-დამატებებში აისახა, რომელიც „ბილი უფლებების შესახებ“ სახელითაცაა ცნობილი. „უფლებათა ბილი“ ადამიანის ძირითადი უფლებების დაცვის გარანტიას იძლევა. ის ათი მუხლისაგან შედგება. ამათგან განსაკუთრებით მნიშვნელოვანი I, IV და V მუხლებია. შესწორების პირველი მუხლი აშშ-ის კონგრესს უკრძალავს ისეთი კანონის ან კანონების მიღებას, რომელიც შეზღუდავს ამერიკელთა რწმენის, სიტყვის, ბეჭდვის, მანიფესტაციებისა და ხელისუფლებისადმი პეტიციებით მიმართვის უფლებას; შესწორების მეოთხე მუხლით ამერიკელს გარანტირებული აქვს პიროვნების, საცხოვრებლის, მიმოწერის და ქონების ხელშეუხებლობა; მეხუთე მუხლის მიხედვით არავინ შეიძლება იქნას მიცემული პასუხისმგებლობაში სასამართლოს გადაწყვეტილების გარეშე; არ შეიძლება პირი ორჯერ იქნეს ერთიდა იგივე დანაშაულის გამო გასამართლებული. ამერიკელს უფლება აქვს, არ მისცეს ჩვენება თავის საწინააღმდეგოდ.

**აშშ-ის კონსტიტუცია** 1787 წელს მიიღეს და ძალაში 1889 წელს შევიდა. პირველი ათი შესწორება, რომელიც ცნობილია, როგორც ,,ბილი უფლებათა შესახებ”, 1791 წელს იქნა შეტანილი. სულ კონსტიტუციაში 27 შესწორებაა.

ადამიანის უფლებების საყოველთაოდ აღიარებაში განსაკუთრებით დიდი როლი ითამაშა **„ადამიანისა და მოქალაქის უფლებათა დეკლარაციამ“**, რომელიც 1789 წლის საფრანგეთის დიდი ბურჟუაზიული რევოლუციის მსვლელობისას საფრანგეთის დამფუძნებელმა კრებამ მიიღო.

ადამიანის ძირეული უფლებები, საყოველთაოდ, გაერთიანებული ერების ორგანიზაციის მიერ მიღებული 1948 წლის ადამიანის უფლებათა საყოველთაო დეკლარაციაში

## თომას ჰობსი ადამიანთა თანასწორობის შესახებ

„ადამიანები ბუნების მიერ თანასწორად არიან შექმნილნი. ფიზიკური და გონებრივი მონაცემებით ბუნებამ ყველა ადამიანი თანასწორი შექმნა. მართალია, ხანდახან ჩვენ ვამჩნევთ, რომ ზოგიერთი ადამიანი სხვაზე უფრო ჭკვიანია ან ძლიერია, მაგრამ ერთობლიობაში რომ განვიხილოთ, ვნახავთ, რომ მათ შორის სხვაობა არც იმდენად დიდია.“

აისახა. ეს დეკლარაცია ყველა ქვეყნისათვის სავალდებულო ხასიათს ატარებს.

საუკუნეთა მანძილზე ადამიანის უფლებებში მხოლოდ მამაკაცის უფლებები მოიაზრებოდა. ანტიკურ ხანაში ქალები საზოგადოების არასრულფასოვან წევრებად ითვლებოდნენ. დემოკრატიულ ათენშიც კი თავისუფალ ქალს — გათხოვებამდე მამის ან ძმის გარეშე, გათხოვების შემდეგ ქმრის ან მისი ნათესავი მამაკაცის თანხლების გარეშე — ქუჩაში გამოსვლა სასირცხვოდ ეთვლებოდა. ქალს ანტიკურ სამყაროში მემკვიდრეობის უფლება, ფაქტობრივად, არ ჰქონდა. ათენში მემკვიდრეობას ქალი მხოლოდ ოჯახის მამრობითი წევრის არ არსებობის შემთხვევაში იღებდა, თანაც ამ მემკვიდრეობას ის, ფაქტობრივად, ქმრის ოჯახს გადასცემდა.

შუა საუკუნეებში როგორც ქრისტიანულ, ისე მუსლიმურ სამყაროში ქალის მდგომარეობა ოდნავ გაუმჯობესდა. ამ რელიგიების სამართლის მიხედვით ქალს თავისი მზითვის განკარგვის უფლება ჰქონდა. უფრო მეტიც, ქართული სამართლის მიხედვით, განქორწინების დროს ქალს მზითვი ყველა შემთხვევაში უბრუნდებოდა.

შუა საუკუნეებშიც ქალის მდგომარეობა მნიშვნელოვნად არ გაუმჯობესებულა. უფრო მეტიც, XIX საუკუნეშიც კი ქალს მემკვიდრეობის მიღება გათხოვებამდე მამის ან ძმის, გათხოვების შემდეგ კი ქმრის ნებართვით შეეძლო. ქალის მამაკაცთან უფლებრივი გათანაბრება მხოლოდ XX საუკუნის II ნახევარში მოხდა.

XX ს-ის II ნახევარმა ყურადღება მომავალი თაობის — ბავშვთა უფლებებსაც მიაქცია. XX ს-ის მიწურულს გაერომ საგანგებოდ ბავშვთა უფლებების დეკლარაციაც მიიღო. ამავე პერიოდიდან აქტუალურობას იძენს სექსუალურ უმცირესობათა უფლებები. მრავალ ქვეყანაში მოხდა ერთსქესიანი ქორწინებების დაშვება.

კანონები შემუშავდა და მუშავდება ჩანასახის უფლებების დაცვის მიმართულებით.

საზოგადოებამ ყურადღება მიაქცია პატიმრის უფლების დაცვასაც.

## ადამიანისა და მოქალაქის უფლებათა დეკლარაცია 1789 წ. 26 აგვისტო

1. ადამიანები იბადებიან თავისუფალნი და არიან უფლებით თანასწორნი. საზოგადოებრივი განსხვავება დაფუძნებული უნდა იყოს მხოლოდ მათ საზოგადო სარგებლობაზე

2.. ყოველგვარი ხელისუფლების წყაროს ხალხი წარმოადგენს. არც ერთ დაწესებულებას, არც ერთ პიროვნებას არ შეუძლია რაიმე მმართველობა დაიჩემოს, თუ ის მთლიანად ხალხიდან არ მომდინარეობს

3. თავისუფლება მდგომარეობს ყოველივე იმის გაკეთებაში, რაც მეორეს არ ავნებს, მაშასადამე, თითოეულის ბუნებრივი უფლებები ისაზღვრება მეორის ასეთივე უფლებებით. ეს საზღვარი დადგენილი უნდა იქნას მხოლოდ კანონით.

# პოლიტიკური აზრის განვითარება

# VI თავი

ჯერ კიდევ აღმოსავლეთის უძველეს სახელმწიფოებში ადამიანები აკვირდებოდნენ და ცდილობდნენ გაეანალიზებინათ მათი დროის მმართველობის ფორმები, გამოეყოთ მათ შორის საუკეთესო, ან კიდევ მოეცათ სახელმწიფოს ახალი ფორმები, რომლებიც მათი აზრით, უკეთესად დაიცავდა მოქალაქეთა ინტერესებს. ასე შეიქმნა ისტორიის კიდევ ერთი დარგი — პოლიტიკური აზრის, იგივე პოლიტიკურ მოძღვრებათა ისტორია, რომელმაც უდიდესი როლი შეასრულა კაცობრიობის სახელმწიფოებრიობის განვითარების ისტორიაში.

ძველი აღმოსავლური ტიპის სახელმწიფოში პოლიტიკურ შეხედულებებზე ყველაზე სრულ წარმოდგენას ძველი ეგვიპტის დღემდე მოღწეული წერილობითი ძეგლები იძლევა.

ძველ ეგვიპტეში, სხვა ძველი ხალხების მსგავსად, უზენაესი მმართველის ღვთიური წარმომავლობა საყოველთაოდ სწამდათ. ეგვიპტელების რწმენით, ფარაონი (მეფე) სიკვდილის შემდეგ ცაზე ღმერთებს უერთდებოდა, ხოლო მისი ღვთიური ბუნება მისი ტახტის მემკვიდრეზე გადადიოდა. ამიტომაც გასაკვირი არ არის, რომ ძვ. წ. IV საუკუნის 30-იანი წლების დასასრულს ეგვიპტელმა ქურუმებმა ალექსანდრე მაკედონელი ღვთის შვილად აღიარეს, რაც მაკედონელმა დამპყრობელმა დიდი სიხარულით მიიღო. ძველი ეგვიპტელების აზრით, ყველა ფარაონი კეთილი და ბრძენი იყო. ის ყოველთვის ჭეშმარიტებას ღაღადებდა, ადამიანებისათვის ბედნიერება მოჰქონდა და სიმართლის შემოქმედი იყო.

ძველი აღმოსავლეთის ხალხებისაგან განსხვავებით ძვ.წ. V-IV საუკუნეების ბერძნულ ქალაქ-სახელმწიფოებს, მმართველობის როგორც მონარქიული, ისე რესპუბლიკური ფორმა ჰქონდათ. ზოგიერთი ბერძნული ქალაქ-სახელმწიფოს უზენაეს ხელისუფლებას, როგორც გვახსოვს, მოქალაქეთა სახალხო კრება წარმოადგენდა, რის გამოც მათ წყობილებას დემოკრატიული ეწოდებოდა. ზოგან კი ქალაქს წარჩინებული თუ მდიდარი უმცირესობა — არისტოკრატია, ოლიგარქია მართავდა. სახელმწიფოს სხვადასხვა ფორმებმა და წეს-წყობილებათა მრავალფეროვნებამ ძველ ბერძენ სწავლულებს პოლიტიკური აზრის განვითარების მხრივ ფრიად ხელსაყრელი გარემო შეუქმნა. სწორედ ამან განაპირობა, რომ სახელმწიფოს წარმოშობის და მისი უკეთესად ფუნქციონირებისათვის ოპტიმალური ფორმისა, თუ მმართველობის ხასიათის შესახებ მოძღვრებები თავდაპირველად სწორედ ძველ საბერძნეთში შეიქმნა. ამ მხრივ განსაკუთრებით პლატონი და არისტოტელე გამოირჩევიან.

**პლატონი** სახელმწიფოს მართვა-გამგეობის რამდენიმე ფორმას გამოყოფს. ამათგან არისტოკრატიული მმართველობა, ისევე, როგორც მისი შერყვნილი ფორმები ტიმოკრატია და ოლიგარქია პლატონის აზრით, უვარგისია, რადგან ხელისუფლების სათავეში მოსვლა ფულისა და წარჩინებული წარმომავლობის გარეშე, მხოლოდ უნარისა და დამსახურების მიხედვით სრულიად შეუძლებელია.

პლატონისათვის მიუღებელია სახელმწიფო დემოკრატიული მმართველობაც, რომელიც მის თვალში წარმოადგენს გამარჯვებული ღარიბების ძალმომრეობას, როდესაც ისინი მათი მოწინააღმდეგე მდიდრების ერთ ნაწილს სპობენ, ნაწილს სამშობლოდან აძევებენ და ნაწილს სხვა მოქალაქეებთან უფლებებში და თანამდებობების დაკავებაში ათანაბრებენ. დემოკრატიაც, პლატონის აზრით, სახელმწიფოს მართვა-გამგებლობის უარყოფითი ფორმაა, სადაც ადამიანს აფასებენ არა უნარის, არამედ ბრბოს კეთილი განწყობის მიხედვით. ამ ბერძენი სწავლულის მიხედვით, სახელმწიფოს მართვა-გამგებლობის ზემოთ ჩამოთვლილ ფორმებზე კიდევ უფრო უარყოფითი მაინც ტირანიაა. ტირანიას ჩვეულებრივ ტირანიის გაფეტიშება ღუპავს, ოლიგარქიას — სიმდიდრის, ხოლო დემოკრატიას თავისუფლების წყურვილის გაფეტიშება, რომელიც კანონის უპატივცემულობაში და სრულ ანარქიაში იზრდება.

პლატონის აზრით, იდეალური სახელმწიფო სათნოებას, სიბრძნეს, სიმამაცეს, წესრიგსა და სამართლიანობას უნდა ემყარებოდეს. იდეალურ სახელმწიფოს ფილოსოფოსები უნდა მართავდნენ. მეომრები უნდა იცავდნენ, ხოლო მიწათმოქმედნი და ხელოსნები სახელმწიფოს მატერიალური კეთილდღეობისათვის უნდა ზრუნავდნენ. თითოეული ამ წოდების წარმომადგენელი გულდასმით უნდა აკეთებდეს იმ საქმეს, რაც მათ ევალებათ. პლატონის აზრით, იდეალურ სახელმწიფოში განსაკუთრებული მნიშვნელობა მოქალაქეთა აღზრდა-განათლებას ენიჭება.

ანტიკურ ხანაში კლასიკური თეორია სახელმწიფოს შესახებ არისტოტელემ ჩამოაყალიბა. მან საგანგებოდ შეისწავლა მის დროს ბერძნულ სამყაროში არსებული 158 ქალაქ-სახელმწიფოს სოციალურ-ეკონომიკური და პოლიტიკური წყობილება და თავისი შეხედულებანი ძირითადად განაზოგადა ისეთ თხზულებებში, როგორიცაა „პოლიტიკა“ და „ათენური პოლიტეა“.

**არისტოტელე** სახელმწიფოს ერთ-ერთ ძირითად ნიშნად მიიჩნევს ერთიან ტერიტორიას, რომელშიც ცხოვრობენ მოქალაქეები. მოქალაქეებად მას მიაჩნდა ყველა ის, ვინც მონაწილეობს საკანონმდებლო და სასამართლო ხელისუფლებაში. არისტოტელესათვის უმთავრესი სიკეთე საზოგადოებრივი სარგებელია. შესაბამისად, მმართველობის ის ფორმებია მისაღები, რომლებიც, მისი აზრით, საზოგადოების წინსვლას და კეთილდღეობას უზრუნველყოფს. აქედან

გამომდინარე არისტოტელე ერთმანეთისაგან გამოჰყოფს მმართველობის სწორ და არასწორ ფორმებს. სწორ ფორმებს, მისი აზრით, მიეკუთვნება მონარქია, არისტოკრატია და პოლიტია. მმართველობის ამ სხვადასხვა ფორმებს აერთიანებს საზოგადოების კეთილდღეობისათვის ზრუნვა. აქედან, მონარქია, ეს მმართველობის ისეთი ფორმაა, როდესაც ერთი კაცი ზრუნავს საზოგადოების სარგებელზე; არისტოკრატია, როდესაც უმცირესობა ზრუნავს საზოგადოებაზე, ხოლო პოლიტიას არისტოტელე უწოდებს ისეთ წყობილებას, როდესაც ხელისუფალნი, რომლებიც უმრავლესობას წარმოადგენენ, ზრუნავენ საზოგადო კეთილდღეობაზე.

მმართველობის ამ სამივე დადებით ფორმას თავისი „ცუდი ვერსიაც“ აქვს, რომელშიც ის შეიძლება გადაიზარდოს: მონარქიისათვის ასეთი გამრუდებული ფორმა ტირანიაა, არისტოკრატიისათვის — ოლიგარქია, ხოლო პოლიტიისათვის — დემოკრატია.

არისტოტელე იცავს კერძო საკუთრებას: „ცხადია, რომ უკეთესია ქონება კერძო იყოს... თუ როგორ განხორციელდება ეს, უკვე კანონმდებლობის საქმეა“.

არისტოტელე იზიარებს კანონის უზენაესობის პრინციპს. ყოველი კანონი მისი აზრით, უნდა შეესაბა-მებოდეს სამართლიანობას და სამართალს.

XV-XVI საუკუნეებში დასავლეთ ევროპის წამყვან ქვეყნებში, ფეოდალიზმის დაშლისა და კაპიტალისტური ურთიერთობების ჩასახვის ეპოქაში, როგორც გვახსოვს, აბსოლუტური მონარქია ჩამოყალიბდა. მმართველობის ეს ფორმა დასავლეთ ევროპის წამყვან ქვეყნებში ფაქტობრივად სრული სახით XVI საუკუნის II ნახევარსა და XVII საუკუნის I ნახევარში გაბატონდა.

აბსოლუტური მონარქიის ერთ-ერთ უმთავრეს იდეოლოგად ფრანგი სწავლული (იურისტი, ფილოსოფოსი) და პოლიტიკური მოღვაწე **ჟან ბოდენი** უნდა ჩაითვალოს. მან შეგნებული ცხოვრების დიდი ნაწილი საფრანგეთში კათოლიკებისა და პროტესტანტების რელიგიური ომების ნიშნით მიმდინარე შინაომების ხანაში გაატარა, როდესაც ქვეყანაში სიმშვიდის დამყარების ერთადერთ გარანტად ძლიერი სამეფო ხელისუფლება ჩანდა. გასაკვირი არ არის, რომ ჟან ბოდენი ძლიერი სამეფო ხელისუფლების, აბსოლუტური მონარქიის აპოლოგეტი გახდა.



**ჟან ბოდენი**
1530-1596

ჟან ბოდენი თავის თხზულებებში განიხილავს სახელმწიფო მმართველობის სამ ფორმას: დემოკრატიას, არისტოკრატიულ მმართველობას და მონარქიას. ამ ფორმებს შორის უნაკლოდ ფრანგ სწავლულს მონარქია, უფრო ზუსტად აბსოლუტური მონარქია მიაჩნია. აბსოლუტური მონარქი, მისი აზრით, გარე ხელისუფლებისაგან სრულიად დამოუკიდებელი სახელმწიფოს მმართველი — **სუვერენია** (უმაღლესი ძალაუფლების მპყრობელი), რომელიც მხოლოდ ყველა ხალხისთვის საერთო ღვთიურ და ბუნებრივ კანონებს

ემორჩილება. მისი ხელისუფლება ერთიანი და განუყოფელია. მისი გადაწყვეტილებანი ყველასათვის აუცილებელია.

ჟან ბოდენის აზრით, აბსოლუტურ მონარქიას რეფორმების გზით უნდა უზრუნველეყო ქვეშევრდომთა კერძო საკუთრების დაცვა და რელიგიური აღმსარებლობის თავისუფლება.

ფეოდალური ურთიერთობების დაშლის კვალდაკვალ სულ უფრო მეტ აქტუალობას იძენდა ევროპაში ადამიანის ბატონყმური ურთიერთობებიდან გათავისუფლების, წოდებრივი პრივილეგიების გაუქმებისა და კანონის წინაშე ადამიანების თანაბრობის იდეა. საზოგადოებაში დაიწყო მსჯელობა სახელმწიფოს წარმოშობის, ფუნქციის, მოქალაქეთა წინაშე სახელმწიფოს ვალდებულებისა და სამართლიანი სახელმწიფოს შესახებ.

ასე თანდათან განვითარდა და გავრცელდა საზოგადოებრივ-პოლიტიკური მოძრაობა **განმანათლებლობა**. ამ მოძღვრებამ მოიცვა XVII-XVIII საუკუნეების ევროპის საზოგადოებრივი აზრი და მის წამყვან იდეოლოგიად იქცა, ამიტომ ევროპული საზოგადოებრივ-პოლიტიკური ისტორიის ამ ხანას, განმანათლებლობის ხანას უწოდებენ. განმანათლებლობის ხანას ხშირად „გონების ეპოქასაც“ ეძახიან.

განმანათლებლობა ერთგვარად აღორძინების//ჰუმანიზმის ეპოქის განვითარებას წარმოადგენდა. მას საფუძველი დასავლეთ ევროპის ყველაზე განვითარებულ ქვეყანაში — ინგლისში ჩაეყარა და თანდათანობით მრავალი ქვეყანა, მათ შორის საქართველო, მოიცვა. სხვადასხვა ქვეყანაში განმანათლებლობას თავისი სპეციფიკა ჰქონდა, მაგრამ თავისი განვითარების ყველა ეტაპზე ამ მოძღვრებას საერთო პრინციპები გამოარჩევს. განმანათლებლები საზოგადოების განვითარების საფუძვლად გონებას მიიჩნევდნენ. განმანათლებლების აზრით, საზოგადოების წინსვლა შეიძლება განხორციელდეს ადამიანის კეთილი ბუნებრივი საწყისების განვითარებით. ისინი უდიდეს მნიშვნელობას ანიჭებდნენ აღზრდას. აღზრდაში განმანათლებლები არა მხოლოდ მოზარდი თაობის, არამედ მთელი საზოგადოების აღზრდას და გონიერი საზოგადოებრივი წყობილებისათვის მომზადებას გულისხმობდნენ. როგორც უკვე აღვნიშნეთ, განმანათლებლობა ინგლისში წარმოიშვა, მაგრამ მან კლასიკური სახე საფრანგეთში მიიღო. ეს იყო ერთ-ერთი უბრწყინვალესი პერიოდი საფრანგეთის ისტორიაში. ფრანგი განმანათლებლები ერთდროულად ბრწყინავდნენ ხელოვნებასა და ლიტერატურაში, ფილოსოფიაში, მეცნიერების სხვა დარგებში. მათმა მოღვაწეობამ იდეური საფუძველი მოუმზადა როგორც საფრანგეთის დიდ ბურჟუაზიულ რევოლუციას, ისე, ზოგადად XIX-XX საუკუნეების რევოლუციათა კასკადს ევროპასა და დანარჩენ მსოფლიოში.

ფრანგული განმანათლებლობის ერთ-ერთ ფუძემდებლად **შარლ ლუი მონტესკიე** მიიჩნევა. მისი თხზულებებიდან განსაკუთრებით აღსანიშნავია ეპისტოლა-რულ-

ფილოსოფიური ხასიათის საგანმანათლებლო რომანი „სპარსული წერილები“, რომელშიც ავტორი იძლევა აღმოსავლური დესპოტიზმისა და ფრანგული აბსოლუტური მონარქიის კრიტიკას. „სპარსულ წერილებში“ მონტესკიე ზოგადად მიმოიხილავს ოსმალეთისა და რუსეთის იმპერიების, ირანის აგრეთვე აზიისა და აფრიკის სხვა მთელი რიგი ქვეყნების ეკონომიკურ-პოლიტიკურ მდგომარეობას. მას საკმაოდ ბუნდოვანი წარმოდგენა აქვს საქართველოზე. „სპარსულ წერილებში“ ის ახსენებს ქალაქ თბილისს, აგრეთვე იმერეთის სამეფოს და გურიის სამთავროს, რომელსაც აგრეთვე სამეფოდ მოიხსენიებს.



შარლ ლუი მონტესკიე
1689-1755

შარლ მონტესკიეს ეკუთვნის საფრანგეთის განმანათლებლობის ერთ-ერთი ყველაზე მნიშვნელოვანი მეცნიერულ-ფილოსოფიური თხზულება „კანონთა გონი“, სადაც ის მეცნიერულად აშუქებს სხვადასხვა ქვეყანაში კანონისა და კანონმდებლობის წარმოშობა-განვითარებას და ცდილობს, ყოველი ქვეყნის კანონმდებლობის თავისებურებები ამ ქვეყნის საზოგადოებრივი და ბუნებრივ-გეოგრაფიული ფაქტორების თავისებურებებით ახსნას.

რომანი „სპარსული წერილები“ მონტესკიემ 1721 წელს გამოაქვეყნა.

„კანონთა გონი“ მონტესკიემ 1748 წელს გამოაქვეყნა.

მონტესკიესათვის უმაღლეს ღირებულებას ადამიანის პოლიტიკური თავისუფლება წარმოადგენს. მონტესკიეს იდეალურად ისეთი საზოგადოებრივი წყობა მიაჩნია, რომელიც იცავს, როგორც დემოკრატიის, ისე არისტოკრატიის ინტერესებს და უზრუნველყოფს ადამიანთა პოლიტიკურ უფლებებს. ფრანგი განმანათლებელი ერთმანეთისაგან ანსხვავებს ღვთაების, ბუნებისა და საზოგადოების კანონებს. მისი აზრით, საზოგადოებრივი კანონები განსაზღვრავენ ცალკეული ადამიანის უფლებებს და მოვალეობებს. მონტესკიე თვლიდა, რომ ადამიანის თავისუფლებისათვის სახელმწიფო ისე უნდა მოეწყოს, რომ საკანონმდებლო, აღმასრულებელი და სასამართლო ხელისუფლება გამოყოფილი იყოს ერთმანეთისაგან. თუ ეს სამი ხელისუფლება ერთ ხელში იქნება თავმოყრილი, ეს დამღუპველი იქნება თავისუფლებისათვის.



**მონტესკიეს "კანონთა გონი"- გამოიცა 1750 წელს ინგლისში.**

სახელმწიფო ხელისუფლების გადანაწილების აუცილებლობაზე მიუთითებდნენ ანტიკური ხანისა და შუა საუკუნეების მოაზროვნეებიც, მაგრამ კლასიკური სახით ეს თეორია პირველად შარლ მონტესკიემ ჩამოაყალიბა. ის მისი სახელით შევიდა პოლიტიკურ მოძღვრებათა ისტორიაში. დღევანდელი დემოკრატიული სახელმწიფოების წყობა საკანონმდებლო, აღმასრულებელი და სასამართლო ხელისუფლების განცალკევების და განაწილების პრინციპს ეფუძნება.

მონტესკიე საზოგადოების განვითარების ერთ-ერთ მთავარ მამოძრავებელ ძალად გეოგრაფიულ გარემოს მიიჩ-

„ჩვენ თავისუფალნი ვართ იმდენად, რამდენადაც სამოქალაქო კანონების ძალაუფლებაში ვიმყოფებით; თავისუფლება იმის კეთების უფლებაა, რაც კანონით დასაშვებია. თუ მოქალაქეს შეუძლია აკეთოს ის, რასაც კანონი კრძალავს, მაშინ მას აღარ ექნება თავისუფლება, რადგან იგივე შესაძლებლობა სხვებსაც ექნებათ“.

*შარლ ლუი მონტესკიე*

ნევდა. მისი აზრით, საზოგადოების, აგრეთვე ცალკეული ადამიანის შესაძლებლობებზე დიდ გავლენას ახდენს კლიმატური და ბუნებრივი ფაქტორები. ის ცხელ კლიმატურ ზოლში მცხოვრებ ადამიანებს ფიზიკურად სუსტებად და მხდალებად, ხოლო ცივ კლიმატურ ზოლში მოსახლე ადამიანებს მამაცებად და გაბედულებად მიიჩნევდა. მისი აზრით საზოგადოების განვითარებისათვის განსაკუთრებით ხელსაყრელი ზომიერი კლიმატია. მონტესკიე თვლიდა, რომ სწორედ ზომიერმა კლიმატმა განაპირობა ინგლისის დაწინაურება, რომლის სახელმწიფო წყობილება — კონსტიტუციური მონარქია მას სახელმწიფოებრივი წყობის იდეალად მიაჩნდა. მონტესკიე მიიჩნევდა, რომ თავდაპირველად ე. წ. პირველყოფილ პერიოდში ადამიანები „ბუნებრივ მდგომარეობაში", ანუ წინა სახელმწიფოებრიობის პირობებში ცხოვრობდნენ. ისინი საკუთარი ცხოვრების პირობების გაუმჯობესების გზების ძიებამ მიიყვანა სახელმწიფოს შექმნის იდეამდე.

მონტესკიე უარყოფდა კერძო საკუთრების არსებობას პირველყოფილი წყობილების დროს. ამ ფრანგი განმანათლებლის აზრით, კერძო საკუთრება ყალიბდება საზოგადოების განვითარების უფრო მაღალ — სახელმწიფოებრიობის ეტაპზე საზოგადოებრივი შეთანხმების გზით. მონტესკიე თვლიდა, რომ კერძო საკუთრება ცივილიზაციის უმაღლესი ფორმის გამოვლინებაა. მისი აზრით, ცალკეული ადამიანის კეთილდღეობასთან შედარებით, რაც არ უნდა მაღლა დადგეს საზოგადოებრივი კეთილდღეობის იდეა, არავის არ აქვს უფლება ადამიანს წაართვას საკუთრების უმნიშვნელო ნაწილიც კი.

ამგვარად, მონტესკიეს საზოგადოების არსებობის აუცილებელ პირობად სახელმწიფო მმართველობა და კერძო საკუთრება მიაჩნდა, რაშიც ის, როგორც ვხედავთ, ეხმიანება არისტოტელეს შეხედულებებს. მონტესკიე ერთმანეთისაგან განასხვავებს რეპუბლიკურ, მონარქიულ და დესპოტურ მმართველობას. მას რესპუბლიკურ მმართველობად მიაჩნია ისეთი სახელმწიფო წყობა, სადაც ხელისუფლება მთელ ხალხს ან მის დიდ ნაწილს ეკუთვნის. მონარქიაში მისი აზრით, მთელი ხელისუფლება ერთ ადამიანს ეკუთვნის, რომელიც სახელმწიფოს მართავს უცვლელი კანონების მიხედვით. მისგან განსხვავებით დესპოტური სახელმწიფო ისეთი სახელმწიფოა, სადაც მმართველი (მონარქი) თავის თავს კანონებზე მაღლა აყენებს და იგნორირებას უკეთებს ნებისმიერ კანონს.

როგორც ვხედავთ, თუ ჰუმანისტებმა ანტიკური ხელოვნებისა და კულტურის ტრადიციები ააღორძინეს, განმანათლებლებმა არისტოტელესა და პლატონის პოლიტიკურ-სამართლებრივი თვალსაზრისები გააცოცხლეს და განავითარეს.

ფრანგი განმანათლებლების დიდი ნაწილი გაერთიანებული იყვნენ „ენციკლოპედიის — მეცნიერების, ხელოვ-

ნების და ხელოსნობის განმარტებითი ლექსიკონის“ მრავალტომიანი გამოცემის ირგვლივ, ამიტომ მათ შეიძლება ენციკლოპედისტებიც ეწოდოთ. მათ ახასიათებდათ: ფეოდალური გადმონაშთების სიძულვილი, ბრძოლა აბსოლუტიზმის პრივილეგიური სისტემის წინააღმდეგ, ვაჭრობის, მანუფაქტურების და სოფლის მეურნეობის თავისუფალი განვითარების მოთხოვნა, რითაც ეხმიანებოდნენ კლასიკური ეკონომიკური თეორიის მამების იდეებს. ენციკლოპედისტები განსაკუთრებით დიდ ყურადღებას აქცევდნენ საზოგადოების განათლებისა და აღზრდის საკითხებს.



**დენი დიდრო**
1713-1784
გამოჩენილი ფრანგი განმანათლებელი

ენციკლოპედისტებს შორის განსაკუთრებით ფრანგი ფილოსოფოსი და მწერალი **დენი დიდრო** გამოირჩეოდა. მისი წყალობით აღნიშნული ფრანგული ენციკლოპედიის მრავალტომეულ გამოცემაში საუკუნეთა მანძილზე დაგროვილი ცოდნა და XVIII საუკუნის მოწინავე იდეები აისახა.

დენი დიდრო ლიტერატურის მრავალ დარგში მოღვაწეობდა. მან საფუძველი ჩაუყარა ფრანგულ მხატვრულ კრიტიკას. განსაკუთრებით დიდია დენი დიდროს დამსახურება სახალხო განათლების თეორიული საფუძვლების ჩამოყალიბებაში. მან ერთ-ერთმა პირველმა წამოაყენა იდეა უფასო დაწყებითი სახელმწიფო განათლების შესახებ. მისი აზრით, განათლების სასწავლო გეგმების შედგენის დროს გათვალისწინებული უნდა იყოს მეცნიერების განვითარების დონე და მის სხვადასხვა დარგებს შორის ურთიერთკავშირი.

ფრანგი განმანათლებლებიდან ევროპის საზოგადოებრივ აზრზე განსაკუთრებით დიდი გავლენა **ვოლტერმა** მოახდინა. ის იყო ფრანგი მწერალი, ფილოსოფოსი და ისტორიკოსი.



**ფრანსუა მარი არუე ვოლტერი**
1694-1778

XVIII საუკუნის ერთ-ერთი უდიდესი ფილოსოფოსი-განმანათლებელი, პოეტი, პროზაიკოსი, სატირიკოსი, პუბლიცისტი, ადამიანის უფლებათა დამცველი.

ვოლტერი განათლებული აბსოლუტიზმის იდეას იცავდა. ეს იდეა მან პირველად ფილოსოფიურ მოთხრობაში „ზადიგი, ანუ ბედისწერა“ წამოაყენა. ის აგრეთვე თვლიდა, რომ საზოგადოების განვითარება უნდა ეყრდნობოდეს პიროვნების თავისუფლებას და კერძო საკუთრებას.

ვოლტერის აზრით, ყველა მოქალაქე უნდა იყოს თანასწორი კანონის წინაშე, სახელმწიფოში უნდა იყოს სიტყვის თავისუფლება, გადასახადებს უნდა იხდიდნენ ქონების პროპორციულად. ვოლტერს სახელმწიფო წყობილების საუკეთესო ფორმად კონსტიტუციური მონარქია მიაჩნდა, რომელსაც სათავეში განათლებული მონარქი ედგა. მის იდეალს ისეთი სახელმწიფო წარმოადგენდა, სადაც მშვიდობა და სამართლიანი მართლმსაჯულება სუფევდა. სახელმწიფოში სიმშვიდის ერთ-ერთ აუცილებელ პირობად ფრანგ განმანათლებელს სჯულშემწყნარებლობა, დღევანდელი ტერმინოლოგიით სინდისის თავისუფლება მიაჩნდა.

ვოლტერის იმ დროისათვის შედარებით ზომიერი პოლიტიკური იდეები განათლებული აბსოლუტიზმის შესახებ, რომელიც აბსოლუტიზმის მშვიდობიანი განვითარების თავისებურ გზას იძლეოდა, დიდი პოპულარობით



**გოტლიბ ჰაინრიხ ტოტლებენი**
1715-1773
გერმანული წარმოშობის რუსი მხედართ-მთავარი, რუსეთ-ოსმალეთის I ომის დროს რუსეთის მიერ საქართველოში გამოგზავნილი. ტოტლებენმა 1770 წ. იმერეთის მეფე სოლომონ I-თან ერთად ქუთაისის ციხე აიღო.



**ჟან-ჟაკ რუსო**
1712-1778

სარგებლობდა ევროპის მრავალ სამეფო კარზე. ამიტომ ვოლტერს თავისი დროის ევროპის ზოგიერთ ხელმწიფესთან ხანგრძლივი მიმოწერა და თბილი ურთიერთობა ჰქონდა. მათ შორის იყო რუსეთის იმპერატორი ეკატერინე II. ამ მიმოწერაში სხვათაშორის **ტოტლებენის** მეთაურობით რუსეთის საექსპედიციო კორპუსის საქართველოში ლაშქრობაც აისახა. ეკატერინე II ვოლტერს აცნობებდა ტოტლებენის მიერ ქუთაისის აღებას და ფოთზე გალაშქრებას.

ვოლტერს ცხოველი ურთიერთობა ჰქონდა პრუსიის მეფე ფრიდრიხ II-თანაც, რომელიც განათლებული აბსოლუტიზმის იდეებს იზიარებდა და ამ მიმართულებით რამდენიმე ნაშრომიც კი გამოაქვეყნა. ვოლტერი ერთ ხანს ფრიდრიხ II-ის სამეფო კარზეც კი ცხოვრობდა. თუმცა საბოლოოდ, მეფისა და ფილოსოფოსის ურთიერთობა განხეთქილებით დასრულდა.

ვინაიდან, ზოგადად ფრანგ განმანათლებელთა შრომებისა და იდეების, ისე საკუთრივ ვოლტერის ნააზრევის გავლენა საფრანგეთის რევოლუციაზე, როგორც უკვე აღვნიშნეთ, ფრიად დიდი იყო, ამიტომაც რუსეთში ვოლტერის იდეებისა და ნაშრომებისადმი დამოკიდებულება საფრანგეთის დიდი ბურჟუაზიული რევოლუციისა და იქ სამეფო ხელისუფლების გაუქმების შემდეგ მკვეთრად შეიცვალა. ეკატერინე II-მ მკაცრად აკრძალა ვოლტერის თხზულებების გამოცემა და მისი პიესების დადგმა.

ფრანგული განმანათლებლობის ერთ-ერთი დიდი წარმომადგენელი **ჟან-ჟაკ რუსოა**. ის წარმოშობით შვეიცარიელი ფრანგი იყო. რუსო თავდაპირველად საფრანგეთში დენი დიდროს დაუახლოვდა და ფრანგულ ენციკლოპედიაში რამდენიმე წერილიც კი გამოაქვეყნა. ჟან-ჟაკ რუსოს აზრით, ადამიანები თანაბარნი და თავისუფალნი იბადებიან. მათი უძველესი და ბუნებრივი გაერთიანება ოჯახია, ხოლო სახელმწიფო ადამიანთა შორის შეთანხმებას უნდა ეფუძნებოდეს. „ვინაიდან არცერთ ადამიანს თავის მსგავსზე ძალაუფლების გავრცელების უფლება ბუნებით არა აქვს მინიჭებული და ვინაიდან ძალა არავითარ უფლებას არ ქმნის, ამიტომ ნებისმიერი კანონიერი ძალაუფლება ადამიანებს შორის შეთანხმებას ეფუძნება“ — წერს იგი.

ჟან-ჟაკ რუსოს აზრით სწორედ შეთანხმებაა საზოგადოების განვითარების ის ახალი საფეხური, როდესაც ადამიანები სახელმწიფოში ერთიანდებიან. უნდა გამოინახოს ადამიანთა შეთანხმების ისეთი ფორმები, რომელიც დაიცავს თითოეული ადამიანის ღირსებასა და ქონებას და იმავდროულად, შეაკავშირებს მათ ერთმანეთთან.

ფრანგი განმანათლებლის აზრით, კანონი ხალხის ნებას უნდა გამოხატავდეს. სახელმწიფო კანონმდებლობის უპირველეს მიზანს ადამიანთა თავისუფლებისა და მათ შორის თანასწორობის უზრუნველყოფა უნდა შეადგენდეს. კანონების შემუშავება ხალხის უფლებაცაა და მოვალეობაც. ხალხს აქვს უფლება წინააღმდეგობა გაუწიოს სახელმწიფოს

უკანონობას. ჟან-ჟაკ რუსო განასხვავებს სახელმწიფო მმართველობის სამ ძირითად ფორმას: დემოკრატიას, არისტოკრატიას და მონარქიას. მისი აზრით, თუ სახელმწიფოში ხელისუფლება ხალხს ან მის უდიდეს ნაწილს ეკუთვნის, ასეთი სახელმწიფო დემოკრატიულია, თუ ხელისუფლებას მხოლოდ ადამიანთა მცირე ჯგუფი ფლობს, არისტოკრატიულ სახელმწიფოსთან გვაქვს საქმე, ხოლო თუ ქვეყანას ერთი ადამიანი განაგებს, ეს უკვე მონარქიული სახელმწიფოა.

ჟან-ჟაკ რუსომ ერთ-ერთმა პირველმა დაამუშავა სახელმწიფოში არჩევნების, თუ რეფერენდუმის ჩატარების პრინციპები.

ფრანგი განმანათლებლების იდეებმა მოქალაქეთა უფლებებისა და სახელმწიფო წყობილების შესახებ უდიდესი როლი შეასრულეს თავისუფალი საზოგადოების განვითარების საქმეში როგორც მათივე ეპოქაში, ისე შემდგომ საუკუნეებში. ფრანგი განმანათლებლების იდეები საფუძვლად დაედო აშშ-ის კონსტიტუციას და მის პირველ შესწორებებს, საფრანგეთის დიდი რევოლუციის დასაწყისშივე დამფუძნებელი კრების მიერ მიღებულ *ადამიანისა და მოქალაქის უფლებათა დეკლარაციას*, ისევე, როგორც რეჩპოსპოლიტას, იგივე პოლონეთ-ლიტვის გაერთიანებული სამეფოს კონსტიტუციას. საფრანგეთის დიდი რევოლუციის დროს ამ რევოლუციის მრავალი მონაწილე სახელმწიფოს შესახებ ჟან-ჟაკ რუსოს იდეებს იზიარებდა და ცხოვრებაში მათ გატარებას ცდილობდა.

როგორც უკვე ავღნიშნეთ, განმანათლებლობას გამოძახილი საქართველოშიც ჰქონდა. პირველი ქართველი განმანათლებლები იყვნენ ვახტანგ VI და მისი გუნდი, მათ შორის „სწავლულ კაცთა კომისია“, რომელიც განათლებისა და ქვეყანაში კანონიერების განმტკიცების გზით, ქვეყნის წინსვლის უზრუნველყოფას ცდილობდა. ამის დადასტურებაა XVIII საუკუნის პირველ მეოთხედში მათი მრავალმხრივი კულტურულ-საგანმანათლებლო მოღვაწეობა: სამართლის კრებულის შედგენა, ბეჭდვითი საქმის დაფუძნება და წიგნების ბეჭდვის დაწყება, უცხო ენებიდან მეცნიერების სხვადასხვა დარგის მრავალი წიგნისა და სასწავლო სახელმძღვანელოს თარგმნა, „ახალი ქართველთა ცხოვრების“, ანუ ახალი საქართველოს ისტორიის შექმნა, სულხან-საბა

**რუსოს კალამს ეკუთვნის**
ფილოსოფიური რომანები: „ჟიული ანუ ახალი ელოიზა“ და „ემილი ანუ აღზრდის შესახებ“. განსაკუთრებით დიდი მნიშვნელობა ჟან-ჟაკ რუსოს პოლიტიკურმა ტრაქტატმა „საზოგადოებრივი ხელშეკრულება ანუ ახალი სამართლის პრინციპები“ შეიძინა. თავის ნაწარმოებებში დიდმა ფრანგმა განმანათლებელმა სახელმწიფოსადმი, კანონისა და კანონმდებლობისადმი თავისი შეხედულებები გადმოსცა.

✓ „მე მსურს შევისწავლო საზოგადოებრივ წყობაში თუ ადამიანები დარჩებიან ისეთებად, როგორებიც არიან, ხოლო კანონები იქნებიან იმგვარნი, როგორადაც მათ ძალუძთ ყოფნა, შესაძლებელია თუ არა მმართველობის რაიმე კანონიერი და მყარი წესის არსებობა. ამ გამოკვლევაში გამუდმებით ვეცდები ურთიერთკავშირში განვიხილო ის, რის ნებასაც მრთავს სამართალი და ის რასაც ადგენს სარგებელი, რათა ეს ორი რამ, სარგებელი და სამართალი, ერთმანეთისგან არ იქნას განცალკევებული“.

✓ თუ საზოგადოებრივი ხელშეკრულებიდან არაარსებითს ამოვიღებთ, დავინახავთ, რომ ასეთ სახეს მიიღებს:
„თითოეული ჩვენგანი თავის მეობას და მთელ თავის ძალას გაიღებს საერთო ნების უზენაესი ხელმძღვანელობით და ყოველი წევრი გვეძლევა, როგორც მთელი განუყოფელი ნაწილი“.

*ჟან-ჟაკ რუსო, „საზოგადოებრივი ხელშეკრულება, ანუ ახალი სამართლის პრინციპები“*



**ვახუშტი ბაგრატიონი**
1696-1757
ქართლის მეფის
ვახტანგ VI-ის შვილი.



**სულხან-საბა ორბელიანი**
1658-1725

**ლიბერალიზმი**, როგორც ტერმინი ლათინური სიტყვიდან *ლიბერ* — თავისუფალი წარმოსდგება.

ორბელიანის მიერ ქართული განმარტებითი ლექსიკონის შედგენა და სხვ. განათლებული ხელმწიფის იდეალია გადმოცემული სულხან-საბა ორბელიანის დიდაქტიკურ თხზულებაში „სიბრძნე სიცრუისა“. საზოგადოებაში მეცნიერული ცოდნის შემოტანას ემსახურებოდა ვახტანგ VI-ის ვაჟის ვახუშტი ბაგრატიონის მეცნიერული მოღვაწეობა.

ფრანგ განმანათლებლებს შორის საქართველოში ყველაზე პოპულარული ვოლტერი იყო. ვოლტერის მიმდევრები იყვნენ გიორგი XII-ის შვილები დავით და იოანე ბატონიშვილები.

**ლიბერალიზმი**. განმანათლებლობიდან და კლასიკური ეკონომიკის მამების იდეებიდან გამოიზარდა პოლიტიკური მოძღვრება, რომელიც **ლიბერალიზმის** სახელით გახდა ცნობილი.

ლიბერალიზმი საზოგადოებრივი ურთიერთობის საფუძვლად მიიჩნევს ადამიანის *ბუნებრივ უფლებებს*: სიცოცხლის, პირადი თავისუფლების, კერძო საკუთრების; აღიარებს კანონის წინაშე მოქალაქეთა თანასწორობას; ლიბერალურ საბაზრო ეკონომიკას; ხელისუფლების წინაშე მთავრობის პასუხისმგებლობას, სახელმწიფო ხელისუფლების გამჭვირვალობას და ეკონომიკაში სახელმწიფოს ჩაურევლობას; ქვეყნის ეკონომიკას უნდა მართავდეს თავისუფალი კერძო წარმოება. სახელმწიფო კი უნდა ემსახურებოდეს მხოლოდ ზემოთ ჩამოთვლილი პრინციპების დაცვას — აღნიშნავენ ამ მოძღვრების მიმდევრები.

**მარქსიზმი**. კაპიტალიზმის, ანუ ლიბერალური საბაზრო ეკონომიკის განვითარების პირველ ეტაპზე თავი იჩინა უარყოფითმა მხარეებმაც. თავისუფალი კონკურენციის შედეგად მოსახლეობის ერთი ნაწილი წარმოების საშუალებებზე საკუთრების გარეშე დარჩა. ფაბრიკა-ქარხნებში შრომის უმძიმესი პირობები იყო. მუშების ხელფასი ცხოვრების მინიმუმს ძლივს აკმაყოფილებდა. არ არსებობდა საპენსიო უზრუნველყოფა და ჯანმრთელობის დაცვის რაიმე პროგრამა. ასეთ პირობებში კლასიკური ეკონომიის მამების ლიბერალური მოძღვრებიდან, როგორც გვახსოვს თანდათან გამოიზარდა მარქსიზმი, რომელსაც ჩვენ გავეცანით როგორც ეკონომიკურ მოძღვრებას, ხოლო ახლა გავეცნობით ფილოსოფიური თეორიისა და პოლიტიკური მოძღვრების კუთხით. მარქსიზმის ფუძემდებლები კარლ მარქსი და ფრიდრიხ ენგელსი, თუმცა თავს ადამ სმიტისა და დევიდ რიკარდოს უშუალო მიმდევრებად აცხადებდნენ, მაგრამ სინამდვილეში განმანათლებლობისა და ლიბერალიზმის ყველა ძირითად იდეას უარყოფდნენ.

მარქსიზმის, როგორც პოლიტიკური მოძღვრების ძირითადი დებულებები პირველად 1848 წელს გამოქვეყნებულ „კომუნისტური პარტიის მანიფესტში“ გაჟღერდა.

მარქსი და ენგელსი შეეცადენ იმ დროისათვის მათთვის ცნობილი კაცობრიობის ისტორიის განვითარების ერთიანი კანონზომიერება წარმოეჩინათ. მათი მოსაზრებით, საზოგადოების განვითარებას, მნიშვნელოვანწილად, მის შიგნით დაპირისპირებულ ჯგუფებს — კლასებს შორის არსებული წინააღმდეგობა წარმართავს. მაგრამ ამ დაპირისპირებათა რთული და ფრიად მრავალფეროვანი ხასიათი, მხოლოდ ორი, ე.წ. გაბატონებული და დაჩაგრული კლასების ბრძოლის სახით წარმოაჩინეს: **„დღემდე არსებული ყველა საზოგადოების ისტორია არის კლასთა ბრძოლის ისტორია“, „სახელმწიფო კი გაბატონებული კლასის ბატონობის იარაღია“** — ამბობს **მარქსიზმი**. ამით მათ მსოფლიო ისტორია და საზოგადოებრივი ურთიერთობები იმდენად გაამარტივეს, რომ საკუთრივ შესასწავლი ობიექტი გამოეცალათ ხელიდან. ეს იმას ჰგავს, მეცნიერმა წყლის თვისებების შესწავლა დაიწყოს და ამ მიზნით წყლის მოლეკულა ატომებად დაშალოს. ბუნებრივია, ასეთ შემთხვევებში წყალი, როგორც ქიმიური ნივთიერება გაქრება და ჟანგბადისა და წყალბადის ატომებზე დაკვირვება წყლის ქიმიურ შემადგენლობას კი გაგვაცნობს, მაგრამ საკუთრივ წყლის თვისებების შესახებ დიდ ცოდნას ვერ შეგვძენს. მართლაც, ყოველი მოცემული პერიოდისათვის, მსოფლიო ისტორიის განვითარების ერთადერთ წარმმართავ ძალად გაბატონებულ და დაჩაგრულ კლასებს შორის ბრძოლის დასახელება, საზოგადოების სხვადასხვა კლასებსა, თუ ფენებს შორის განსხვავებული ინტერესების ირგვლივ მიზიდვა-განზიდვის მუდმივადმოქმედი ძალების შედეგად პერმანენტულად ცვალებადი გადაჯგუფების პროცესის უგულებელყოფასა და, შესაბამისად, კაცობრიობის წარსული ცხოვრების მრავალპლანურობისა და მრავალწახნაგოვნების ისეთ გამარტივებასა და სქემატიზირებას ახდენს, რომ ეს რეალური სურათის წარმოჩენის საშუალებას აღარ გვაძლევს.

როგორც გვახსოვს, მარქსი და ენგელსი ცდილობდნენ დაემტკიცებინათ, რომ ვინაიდან ადამიანთა საზოგადოება იმთავითვე არ იცნობდა კერძო საკუთრებას (პირველყოფილი თემური წყობილება), აქედან გამომდინარეობდა, რომ კერძო საკუთრება ადამიანთათვის მეორადი წარმონაქმნია. ის განვითარების გარკვეულმა ეტაპმა მოიტანა და ამ ეტაპთან ერთად გაქრება. რაც იმას ნიშნავს, რომ კვლავაც დადგება

ნაწყვეტი მარქსის მიერ 1852 წელს თავისი ერთ-ერთ კოლეგისათვის მიწერილი წერილიდან:

„რაც შემეხება მე, არ მეკუთვნის არც თანამედროვე საზოგადოებაში კლასების არსებობისა და არც მათ შორის ბრძოლის აღმოჩენის დამსახურება. ბურჟუაზიულმა ისტორიკოსებმა დიდი ხნით ჩემზე ადრე გადმოსცეს კლასთა ამ ბრძოლის ისტორიული განვითარება, ხოლო ბურჟუაზიულმა ეკონომისტებმა _ კლასების ეკონომიური ანატომია. ის, რაც მე ახალი გავაკეთე, იმის დამტკიცებაში მდგომარეობს, რომ 1) კლასთა არსებობა მხოლოდ წარმოების განვითარების განსაზღვრულ ისტორიულ ფაზებთანაა დაკავშირებული; 2) რომ კლასთა ბრძოლას აუცილებლად მივყავართ პროლეტარიატის დიქტატურამდე; 3) რომ თვით ეს დიქტატურა მხოლოდ ყველა კლასთა მოსპობისა და უკლასო საზოგადოებისაკენ გადასვლას წარმოადგენს“.

კაცობრიობის ისტორიაში ხანა, როდესაც ყველაფერი საზოგადო იქნება.

*როგორ მიიღწევა ეს?* კაპიტალისტურ სისტემაში არსებობს ორი დაპირისპირებული კლასი კაპიტალისტი და მუშა — **პროლეტარი**. პროლეტარიატი რევოლუციის შედეგად დაამხობს კაპიტალისტურ სოციალურ-ეკონომიკურ სისტემას და კომუნისტურ — უკლასო საზოგადოებას შექმნის. საინტერესოა, რომ მარქსი არ სვამდა კითხვას: თუ რა იქნებოდა საკაცობრიო ისტორიის მამოძრავებელი უკვე კომუნისტურ საზოგადოებაში, როდესაც აღარ იარსებებდა დაპირისპირებული, ანუ მისივე ტერმინი რომ ვიხმაროთ, ანტაგონისტური კლასები. *ხომ არ გამოიწვევდა ეს განვითარების* ***სტაგნაციას****, რაც, ფაქტობრივად, სიკვდილის ტოლფასია?*

**სტაგნაცია** — შეფერხება, შეჩერება

**ექსპროპრიაცია** — ჩამორთმევა

იმ აუცილებელ ღონისძიებებს შორის, რომელიც მუშათა რევოლუციის შემდეგ, მანიფესტის მიხედვით, გამარჯვებულ პროლეტარიატს უნდა გაეტარებინა, მარქსი ჩამოთვლის: მიწის საკუთრების **ექსპროპრიაციას**, ფაბრიკა-ქარხნების ნაციონალიზაციას, მემკვიდრეობის უფლების გაუქმებას, კრედიტის ცენტრალიზაციას სახელმწიფოს ხელში სახელმწიფო კაპიტალისა და განსაკუთრებული მონოპოლიის მქონე ნაციონალური ბანკის მეშვეობით, მთელი ტრანსპორტის ცენტრალიზაციას სახელმწიფოს ხელში, ყველასათვის ერთნაირად სავალდებულო შრომის დაწესებას, სამრეწველო არმიების შექმნას, განსაკუთრებით მიწათმოქმედებისათვის.

მთელი ეს გარდაქმნები პროლეტარიატს საკუთარი დიქტატურის დამყარების მეშვეობით უნდა განეხორციელებინა. რაც ბუნებრივია, ძალის გამოყენებას ნიშნავს, მაგრამ მარქსი ამას განიხილავდა, როგორც საზოგადოების უმრავლესობის — პროლეტარიატის ბატონობას ბურჟუაზიაზე, როგორც უმცირესობაზე და უმრავლესობის დიქტატს დემოკრატიულად მიიჩნევდა. სად, რომელ ქვეყანაში მოხდებოდა პირველი პროლეტარული რევოლუცია და, შესა-

## პროლეტარიატი ძველ რომში და პროლეტარიატი მარქსისტებთან

პროლეტარიატი გერმანული სიტყვაა და ლათინური *პროლეტარიუს*-იდან მოდის. ძვ.წ. VI საუკუნეში რომის მეექვსე მეფის სერვიუს ტულიუსის რეფორმის შემდეგ რომის მოქალაქეები ქონების მიხედვით ხუთ კლასად დაიყვეს. თითოეულ კლასს მეომრების გარკვეული რაოდენობა უნდა გამოეყვანა. რომის იმ მოქალაქეებს, რომლის ქონება მინიმუმზე დაბალი იყო და თავისი სიღარიბის გამო რომის სამხედრო ძალებში მეომრის გამოყვანა არ შეეძლო, „პროლეტარიუსი“, ანუ „შთამომავალთა მწარმოებელი“ ეწოდათ. ამით ხაზს უსვამდნენ იმას, რომ მოქალაქეთა ამ ნაწილის ერთადერთი მოვალეობა სახელმწიფოს წინაშე შთამომავლობის, რომის მომავალი მოქალაქეების გაჩენა იყო. პროლეტარიატის მარქსისტული გაგება 1847 წელს ენგელსმა თავის ნაშრომში „კომუნიზმის პრინციპები“ ჩამოაყალიბა: პროლეტარიატი ეწოდება იმ საზოგადოებრივ კლასს, რომელსაც არავითარი კაპიტალი არ გააჩნია და მხოლოდ თავისი შრომის გაყიდვით ცხოვრობს. მუშებთან ერთად მარქსისტები პროლეტარებს აკუთვნებდნენ გონებრივი შრომით დაკავებულ ადამიანებს — ინტელიგენციას, რომელსაც „გონებრივი შრომის პროლეტარებს“ უწოდებდნენ.

ბამისად დამყარდებოდა პროლეტარიატის დიქტატურა? მარქსი და ენგელსი ხაზგასმით აღნიშნავდნენ, რომ, როგორც ფეოდალიზმიდან კაპიტალიზმზე გადასვლა მოხდა მსოფლიოს იმ ხანად ყველზე მოწინავე რეგიონში — ევროპაში, ამ შემთხვევაშიც პროლეტარული რევოლუციის გზით ახალ სოციალურ-ეკონომიკურ — კომუნისტურ წყობაზე გადასვლა განხორციელდებოდა მსოფლიოს ყველაზე დაწინაურებულ ერთ, ან რამდენიმე ქვეყანაში ერთდროულად.

მარქსისა და ენგელსის ეს ბოლო თეზა თავისებურად შეცვალა და გადააკეთა ლენინმა, რომელმაც იმავდროულად, საკუთრივ მისთვის შეუმჩნევლად, მარქსიზმზე დაფუძნებით დასაბამი მისცა მარქსიზმის შვილობილ ახალ პოლიტიკურ მოძღვრებას — **ბოლშევიზმს**. ბოლშევიზმს, ლენინის სახელის მიხედვით, ლენინიზმს უწოდებენ.

**ბოლშევიზმი.** ლენინისათვის ამოსავალი დებულება კაპიტალიზმის, როგორც სოციალურ-ეკონომიკური სისტემის ყავლგასულობა იყო. ის ამბობდა, რომ კაპიტალიზმი შევიდა თავისი განვითარების ბოლო ფაზაში — მონოპოლისტური იმპერიალიზმის ეპოქაში, რის შემდგომადაც ის იქცევა საზოგადოების განვითარების შემაფერხებლად. ამიტომაც ახლო ხანებში პროლეტარული რევოლუცია და ახალი პოლიტიკურ-ეკონომიკური სისტემის დამკვიდრება გარდაუვალია. აი, ამის შემდეგ ლენინი წინააღმდეგობაში ჩავარდა: ის, როგორც პრაქტიკოსი რუსი პოლიტიკოსი და რევოლუციონერი, ბუნებრივია, პროლეტარული რევოლუციის განხორციელებას რუსეთში გეგმავდა, მაგრამ რუსეთი იმჟამად სოციალურ-ეკონომიკური განვითარების თვალსაზრისით დაწინაურებულ ქვეყნად სწორედაც ვერ მიიჩნეოდა, უფრო პირიქით, რუსეთი XIX-XX სს-ის მიჯნაზე მსოფლიოს მოწინავე ქვეყნებს საგრძნობლად ჩამორჩებოდა. ასეთ ვითარებაში ლენინს ისღა დარჩენოდა მარქსიზმის, ჩვენ მიერ ზემოთ განხილული დებულება შეეცვალა. ის სწორედ ამ გზით წავიდა. ჯერ ერთი, ამბობდა ლენინი, მონოპოლისტური იმპერიალიზმის ხანაში ქვეყნის მწონავე პოზიციების ქონა ფრიად ცვალებადი ცნებაა. ზოგადად, კაპიტალიზმისა და მით უფრო მისი ბოლო სტადიის იმპერიალიზმისათვის დამახასიათებელია ეკონომიკის ნახტომისებური განვითარება, რის შედეგადაც გუშინ ჯერ კიდევ ჩამორჩენილი ქვეყანა, ხვალ შესაძლოა მოწინავეთა რიგებში აღმოჩნდეს.

გარდა ამისა, აღნიშნავდა ლენინი, რაც უფრო დაწინაურებულია იმპერიალისტური სახელმწიფო, მით უფრო ძლიერია მისი სამხედრო მანქანა და პროლეტარიატის მიერ მისი დამსხვრევა სულაც არ იქნება იოლი, მით უფრო, თუ ეს

სახელმწიფოები ერთად დაირაზმებიან პროლეტარიატის წინააღმდეგ. ამიტომ რევოლუცია გაიმარჯვებს არა ყველაზე განვითარებული კაპიტალისტური ქვეყნების ჯგუფში ერთდროულად, არამედ ერთ ცალკე აღებულ ქვეყანაში და თანაც არა ყველაზე დაწინაურებულში, არამედ იმ ქვეყანაში, რომელიც ყველაზე სუსტი რგოლი აღმოჩნდება იმპერიალისტური სახელმწიფოების ჯაჭვში. ამის შემდეგ უკვე დასაბუთება იმისა, რომ სწორედაც რუსეთი იყო კაპიტალისტურ ქვეყნებს შორის ყველზე სუსტი რგოლი, დიდ სირთულეს აღარ წარმოადგენდა.



**ვლადიმერ ილიას ძე ლენინი**
(ულიანოვი)
1870-1924

**ვლადიმერ ლენინმა** თავის ნაშრომებში კიდევ უფრო განავრცო პროლეტარიატის დიქტატურის, როგორც ავტორიტარული ხელისუფლების განმარტება: „პროლეტარიატის დიქტატურა არის კანონით შეუზღუდავი და ძალადობაზე დამყარებული ბატონობა პროლეტარიატისა ბურჟუაზიაზე, ბატონობა, რომელიც სარგებლობს მშრომელების და ექსპლოატირებული მასების თანაგრძნობით და დახმარებით“. მანვე დასახა ის ამოცანები, რომელიც პროლეტარიატის დიქტატურას უნდა შეესრულებინა: „პროლეტარიატის დიქტატურის დროს საჭირო იქნება მრავალი მილიონი გლეხის და წვრილი მეურნის, ასეული ათასი მოსამსახურის, მოხელის და ბურჟუაზიული ინტელიგენტის ხელახალი აღზრდა, ყველა მათი დამორჩილება პროლეტარულ სახელმწიფოსა და პროლეტარულ ხელმძღვანელობისადმი, მათში ბურჟუაზიული ზნე-ჩვეულებების და ტრადიციების დაძლევა“, ლენინი ამასაც არ სჯერდებოდა და საკუთრივ პროლეტარიატსაც აღზრდა-გარდაქმნის ფრიად შთამბეჭდავ პერსპექტივას უსახავდა. საჭირო იქნება, აღნიშნავდა ის: „...ხანგრძლივ ბრძოლაში პროლეტარიატის დიქტატურის ნიადაგზე თვით პროლეტარების ხელახალი აღზრდა, რომელიც საკუთარ წვრილბურჟუაზიულ ცრურწმენათაგან თავისუფ-

## ლენინის ბიოგრაფიიდან

მსოფლიოში პირველი სოციალისტური რევოლუციის ბელადი, რუსეთის კომუნისტური სახელმწიფოს ფუძემდებელი და პირველი მეთაური. ვლ. ლენინი ქალაქ სიმბირსკში დაიბადა. მამა ი. ულიანოვი სიმბირსკის გუბერნიის სახალხო სასწავლებლების დირექტორი იყო და კარიერის დასასრულს „დეისტვიტელნი სტატსკი სოვეტნიკის“ — სამოქალაქო გენერლის ტიტულს ატარებდა. ვლ ლენინის უფროსი ძმა ალ. ულიანოვი 1887 წელს იმპერატორ ალექსანდრე III-ის მკვლელობის მცდელობის გამო სიკვდილით დასაჯეს.

ვლ. ლენინმა დიდი წვლილი შეიტანა რუსეთის სოციალ-დემოკრატიული პარტიის დაარსებაში და იყო ამ პარტიის ბოლშევიკური ფრთის ლიდერი, რომელიც 1912 წლიდან, ფაქტობრივად, ცალკე პარტიად გამოიყო. 1917 წლის თებერვლის რევოლუციის შემდეგ, გერმანიის დაზვერვის დახმარებითა და სახსრებით, დაბრუნდა რუსეთში და სათავეში ჩაუდგა „ოქტომბრის გადატრიელებას“.

**ლენინის ძირითადი შრომები:** „კაპიტალიზმის განვითარება რუსეთში“ (1899), „რა ვაკეთოთ“ (1902), „ნაბიჯი წინ, ორი ნაბიჯი უკან“ (1904), „მატერიალიზმი და ემპირიოკრიტიციზმი“ (1908), „იმპერიალიზმი, როგორც კაპიტალიზმის უმაღლესი სტადია“ (1916), „სახელმწიფო და რევოლუცია“ (1917).

ლდება არა ერთბაშად, არა სასწაულით, არა ღვთისმშობლის წყალობით, არა ლოზუნგის, რეზოლუციის და დეკრეტის მეოხებით, არამედ მხოლოდ ხანგრძლივი და ძნელი მასობრივი ბრძოლით მასობრივი წვრილბურჟუაზიული გავლენის წინააღმდეგ“.

საქმე ისაა, რომ, როგორც მარქსი, ისე ლენინი, რა თქმა უნდა, გულწრფელები არ იყვნენ, როდესაც პროლეტარიატის დიქტატურას უმრავლესობის მმართველობად წარმოგვიჩენდნენ. განვითარებულ ქვეყნებში მოსახლეობის უმრავლესობას სწორედ წვრილი და საშუალო ბურჟუაზია შეადგენდა და შეადგენს. რაც შეეხება პატრიარქალურ და ჩამორჩენილ რუსეთს, იქ პროლეტარიატი საერთოდაც ფრიად უმნიშვნელო პროცენტს ქმნიდა. სულ რომ არაფერი ვთქვათ იმაზე, რომ ფრიად ხელოვნურია საზოგადოების ვითომდა საწარმოო საშუალებების ფლობა (კაპიტალისტი) არ ფლობის (პროლეტარიატი) მიხედვით დაყოფა. ვის მივაკუთვნოთ ასეთ შემთხვევაში სახელმწიფო მოხელეები, კულტურის, ხელოვნებისა და განათლების სფეროს მუშაკები და ა.შ.? მაგალითად, პროლეტარია თუ კაპიტალისტი მასწავლებელი, ან მწერალი? პროლეტარი — პასუხობს მარქსიზმი, ვინაიდან ერთი აქირავებს თავის ცოდნას, მეორე კი თავის უნარს და ამაში მათ გასამრჯელოს უხდიან. მეორე მხრივ, მასწავლებელი კაპიტალისტია, ვინაიდან ის ფლობს ცოდნას, როგორც კაპიტალს, რასაც მისთვის შემოსავალი მოაქვს. ასევე შეიძლება ითქვას მწერლის, თუ ხელოვნების სხვა დარგის მუშაკებზე.

ასე რომ, პროლეტარული დიქტატურა, რა თქმა უნდა, სასტიკი ტოტალიტარული, მმართველობითი სისტემის შემოღებას გულისხმობდა, რასაც დემოკრატიასთან და სახალხო მმართველობასთან არაფერი საერთო არ ჰქონდა.

გარდა მარქსიზმის ზემოთგანხილული ე. წ. *განვითარებისა*, რაც ლენინმა, მართლაც რომ დაუმატა მას როგორც

„არსებობს თუ არა კომუნისტური მორალი? არსებობს თუ არა კომუნისტური ზნეობა?

„— რა თქმა უნდა, არსებობს. ხშირად ისე ფიქრობენ, თითქოს ჩვენ არ გვქონდეს მორალი; ძალიან ხშირად ბურჟუაზია გვაბრალებს, თითქოს ჩვენ, კომუნისტები, უარვყოფთ ყოველგვარ მორალს. ეს ცნებათა აღრევის ხერხია, მუშების და გლეხების თვალის დავსებაა.

რა აზრით უარვყოფთ მორალს, უარვყოფთ ზნეობას ?

იმ აზრით, რა აზრითაც ქადაგებდა მას ბურჟუაზია, რომელსაც ეს ზნეობა ღვთის ბრძანებიდან გამოყავდა. ჩვენ, რა თქმა უნდა, ამის შესახებ ვამბობთ, რომ ღმერთი არა გვწამს და ძალიან კარგადაც ვიცით, რომ ღმერთის სახელით ლაპარაკობდა სამღვდელოება, ლაპარაკობდნენ მემამულენი, ლაპარაკობდა ბურჟუაზია, რათა დაეცვათ და გაეტარებიათ, თავისი ექსპლოატატორული ინტერესები. ან ზნეობის წესების, ღმერთის ბრძანებების ნაცვლად ეს მორალი გამოყავდათ იდეალისტური თუ ნახევრად-იდეალისტური ფრაზებიდან, რაც საბოლოოდ ყოველთვის ძალიან მიაგავდა ღმერთის ბრძანებებს.

ჩვენ უარვყოფთ ყოველ ასეთ ზნეობას, რომელიც მომდინარეობს გარეშეკაცობრიული, გარეშე-კლასობრივი ცნებიდან. ჩვენ ვამბობთ, რომ ეს მოტყუებაა, გაბრიყვებაა, მუშათა და გლეხთა ჭკუის გამოლაყებაა მემამულეების და კაპიტალისტების სასარგებლოდ.

ჩვენ ვამბობთ, რომ ჩვენი ზნეობა სავსებით პროლეტარიატის კლასობრივ ბრძოლას ექვემდებარება. ჩვენი ზნეობა გამოყვანილია პროლეტარიატის კლასობრივი ბრძოლის ინტერესებიდან“.

*ლენინი*

მოძღვრებას, და რაც, შეიძლება ითქვას, მარქსიზმსა და ბოლშევიზმს შორის მხოლოდ ტაქტიკური განსხვავების ფარგლებს არ სცილდება, ბოლშევიზმის, როგორც პოლიტიკური მოძღვრების, უმთავრეს *დამსახურებად* მისი სრულიად ახალი მორალურ-ეთიკური, უფრო ზუსტად ამორალური შეხედულებები უნდა ჩაითვალოს, რომლებიც არა თუ არღვევენ, არამედ, შეიძლება ითქვას, სრულიად თავდაყირა აყენებენ მანამდე საკაცობრიო ცივილიზაციების მიერ შემუშავებულ და დამკვიდრებულ ნორმებს.

საზოგადოებაში დამკვიდრებულ მორალურ-ეთიკურ ნორმებს ლენინმა და მისმა მიმდევრებმა *ბურჟუაზიული* შეარქვეს, თუმცა ამ ნორმებისა და წარმოდგენების უდიდესი უმრავლესობა ჯერ კიდევ კაცობრიობის ანტიკურ ხანასა და შუა საუკუნეებში ჩამოყალიბდა. როგორც ჩანს, საკაცობრიო ზნეობის მონაპოვრისათვის „ბურჟუაზიულის“ იარლიყის მიკერებას, მწვანე შუქის ფუნქცია უნდა შეესრულებინა: მას საზოგადოების უზნეო ნაწილის ამორალური ქმედებები უნდა გაემართლებინა.

ამის შემდეგ ბოლშევიზმი შეეცადა ხალხის თვალში „ბურჟუაზიულის“ იარლიყის მიკერებით დისკრედიტირებული მორალი ახალი კომუნისტური მორალით ჩაენაცვლებინა, რომელსაც საყოველთაოდ მიღებული მორალური ნორმებისაგან, ანუ ე.წ. „ბურჟუაზიული მორალისაგან“ განსხავებით, ვითომდა კლასობრივი, „პროლეტარული“ ხასიათი ექნებოდა. ახლადგამომცხვარი პროლეტარული მორალი წინასწარ ყოველგვარ დანაშაულს, მათ შორის მშობლის მკვლელობასაც კი ამართლებდა, თუ ის პროლეტარიატის კლასობრივ ინტერესს პასუხობდა.

„ბოლშევიზმმა“ „მარქსიზმი“ კიდევ ერთი, „ლიტერატურისა და ხელოვნების პარტიულობის შესახებ“ თეორიით გაამდიდრა. ამ თეორიის მიხედვით, ლიტერატურა და ხელოვნება აგრეთვე კლასობრივი ინტერესის გამომხატველი და პარტიული უნდა ყოფილიყო. ლენინი მიიჩნევდა რომ ხელოვნების პარტიულობა და ხალხურობა განუყოფელია. ამიტომ აუცილებელია, რომ ბოლშევიკური იგივე კომუნისტური პარტია ხელმძღვანელობდეს ხელოვნებას. ვლ. ლენინის ეს შეხედულებები, რომელიც მან სოციალისტურ რევოლუციაზე ბევრად ადრე წამოაყენა, პრაქტიკულად,

## სტალინის ბიოგრაფიიდან

გორის სასულიერო სემინარიის კურსდამთავრებული რევოლუციურ მოძრაობაში მონაწილეობისათვის 1899 წელს გარიცხეს თბილისის სასულიერო სემინარიიდან, 1905 წლიდან გახდა ვლ. ლენინის თანაგუნდელი. აქტიურ მონაწილეობა მიიღო რუსეთის „ოქტომბრის გადატრიალებაში“ და სამოქალაქო ომში.

სტალინი, როგორც ეროვნებათა საქმის სახალხო კომისარი, უშუალოდ ხელმძღვანელობდა ეროვნული საკითხის გადაჭრას საბჭოთა რუსეთში. 1922 წელს გახდა საბჭოთა კავშირის კომუნისტური პარტიის გენერალური მდივანი და ამ პოსტზე გარდაცვალებამდე დარჩა (1953).

პრესაზე და საერთოდ, ლიტერატურასა და ხელოვნებაზე მომავალში უმკაცრესი ცენზურის დამყარებას ნიშნავდა.

იგივე შეხედულება ვრცელდებოდა მეცნიერებაზე, განსაკუთრებით საზოგადოებრივ მეცნიერებებზე. მარქსიზმ-ლენინიზმის შეხედულებები ერთადერთ ჭეშმარიტებად ცხადდებოდა და მათ დებულებებში ოდნავი ეჭვის შეტანაც კი დაუშვებელ მკრეხელობად მიიჩნეოდა. ამ მხრივ ბოლშევიზმი ბევრად წინ წავიდა მარქსიზმზე. მისთვის ისეთი ფუნდამენტური ადამიანის უფლებები, როგორიც სინდისის თავისუფლება, ანუ რელიგიურ-აღმსარებლობითი შემწყნარებლობაა, ფაქტობრივად ცარიელი დეკლარაციის დონეზე რჩებოდა.

სამწუხაროდ, მარქსისაგან განსხვავებით, რომელიც მხოლოდ თეორიად დარჩა, ლენინმა და მისმა თანამებრძოლმა **სტალინმა**, როგორც მოგვიანებით ვნახავთ, ბოლშევიკური თეორია, რუსეთში განხორციელებული ე. წ. *პროლეტარული რევოლუციის* შედეგად, პრაქტიკად აქციეს და სისხლიანი პროლეტარული დიქტატურა დაამყარეს, რამაც ათეულობით მილიონი უდანაშაულო ადამიანის სიცოცხლე შეიწირა.



**იოსებ სტალინი** (ჯუღაშვილი)
1878-1953

**ფაშიზმი.** იმავე ხანებში — XX საუკუნის 20-30-იან წლებში ევროპაში მარქსიზმ-ბოლშევიზმისაგან ერთგვარად განსხვავებული ავტორიტარული თეორია და პრაქტიკაც აღმოცენდა. ამ იდეოლოგიის წამყვან ქვეყნებად: გერმანია, იტალია და ესპანეთი იქცნენ. გერმანიაში მის მიმდევარ პოლიტიკურ პარტიას ნაციონალ-სოციალისტური მუშათა პარტია, იტალიაში კი — ფაშისტური ეწოდებოდა. ეს უკანასკნელი სახელწოდება შემდგომში აღნიშნული პოლიტიკური მოძღვრების ზოგად სახელად იქცა.

ფაშიზმს ბოლშევიზმ-ლენინიზმთან ბევრი რამ აახლოვებდა: აქაც მთელი ძალაუფლება მმართველ პარტიას ეკუთვნოდა, რომლისთვისაც სახელმწიფო ხელისუფლების ორგანოები მხოლოდ დანამატს წარმოადგენდა. აქაც ნაციონალურ-სოციალისტური, თუ ფაშისტური მორალი მანამდე საყოველთაოდ მიღებული მორალის ნორმებს უპირისპირდებოდა. ორივე მოძღვრების მიერ აღიარებული

ტერმინი **ფაშიზმი** იტალიური სიტყვა ფაშო-დან („კონა“) მომდინარეობს.

1924 წლიდან (ვლ. ლენინის გარდაცვალებიდან) სიცოცხლის ბოლომდე საბჭოთა კავშირის მეთაური იყო.

**სტალინის ძირითადი შრომებია:** „მარქსიზმი და ნაციონალური საკითხი“ (1912) „ლენინიზმის საფუძვლების შესახებ“ (1924), „ტროცკიზმი თუ ლენინიზმი“ (1924), „ლენინიზმის საკითხებისათვის“ (1926), „მარქსიზმი და ენათმეცნიერების საკითხები“ (1950), „საბჭოთა კავშირში სოციალიზმის ეკონომიკური პრობლემები“ (1952).



**ადოლფ ჰიტლერი**
(შიკლგრუბერი)
1889-1945

**ექსტრემიზმი** — ლათინური სიტყვიდან „ეხტრემუს" მომდინარეობს და უკიდუ-რესს ნიშნავს.

სახელმწიფო ინტერესები თითოეული ადამიანის ინტერესებზე ბევრად უფრო მაღლა იდგა; ამიტომ მილიონობით ადამიანის ბედიც და სიცოცხლეც ე.წ., ხშირად ფრიად ბუნდოვან „დიად მომავალსა" და „დიად იდეალებს" მსხვერპლად უნდა შეწირვოდა.

სხვაობა ბოლშევიზმსა და ფაშიზმს შორის უპირველეს ყოვლისა ის იყო, რომ ფაშისტებმა, ბოლშევიკებისაგან განსხვავებით, კერძო საკუთრება არ გააუქმეს. ამასთან ერთად, თუ ბოლშევიკები ყველა ქვეყნის პროლეტარიატს საერთო მტრის — ბურჟუაზიის წინააღმდეგ გაერთიანებისაკენ მოუწოდებდნენ და ინტერნაციონალიზმს ქადაგებდნენ, ფაშისტები უკიდურესი ნაციონალისტური და რასისტული იდეებით გამოდიოდნენ და სხვა ხალხების დაპყრობასა და განადგურებას აშკარად ქადაგებდნენ.

ამგვარად, XX ს-ის I მესამედში წარმოქმნილი ორივე ეს მოძღვრება რადიკალიზმს, ექსტრემისტულ-ტოტალიტარულ თეორიას და პრაქტიკას აფუძნებდა. ერთი განსხვავებით: ბოლშევიზმი მემარცხენე იდეებს — სახელმწიფო საკუთრების მონოპოლიას, სახელმწიფოდან მართულ გეგმიურ ეკონომიკას, შესაბამისად, კერძო საკუთრების მინიმუმამდე შეზღუდვას ქადაგებდა. ფაშიზმი გეგმაზომიერი ეკონომიკის იდეას იზიარებდა, ოღონდ საბაზრო ეკონომიკაზე დაყნობით. ბოლშევიზმისგან განსხვავებით, რომელიც ინტერნაციონალიზმს ქადაგებდა, ფაშიზმი რასისტული მიდგომით გამოირჩეოდა. ამ მხრივ განსაკუთრებით გერმანული ფაშიზმი გამოირჩეოდა, რომელმაც გერმანული, ვითომდა სუფთა არიული რასისგან განსხვავებით სხვა ხალხები მეორეხარისხოვან ხალხებად გამოაცხადა.

ბოლშევიკებს იმ ხანად უკიდურესი მემარცხენეები, ფაშისტებს კი მემარჯვენეები ეწოდათ. ეს პირობითი სახელწოდებაა, ვინაიდან, როგორც ქვემოთ ვნახავთ, მემარჯვენეების და მემარცხენეების მნიშვნელობა XIX-XX საუკუნეებში პერიოდულად იცვლებოდა.

ევროპის ქვეყნებში ფაშისტურმა წყობამ 15-20 წელზე მეტი ვერ გაძლო კომუნისტური წყობისგან განსხვავებით,

## ჰიტლერის ბიოგრაფიიდან

ადოლფ ჰიტლერი 1921 წლის 29 ივლისიდან იყო „ნაციონალ-სოციალისტური გერმანული მუშათა პარტიის" ხელმძღვანელი; 1933 წლის 31 იანვრიდან გერმანიის რაიხსკანცლერი, 1934 წლის 2 აგვისტოდან გერმანიის ფიურერი და შეიარაღებული ძალების უმაღლესი მთავარსარდალი.

ჰიტლერმა გერმანიაში ნაციონალ-სოციალისტური დიქტატურა დაამყარა, აკრძალა ყველა ოპოზიციური პოლიტიკური პარტია და პოლიტიკური მოწინააღმდეგეების დევნა დაიწყო. ის იყო მეორე მსოფლიო ომის და ჰოლოკოსტის მთავარი ინიციატორი.

**ჰიტლერის ავტობიოგრაფიული ნაშრომია -** „ჩემი ბრძოლა" (გამოქვეყნდა 1925-1926 წლებში).

რომელიც რუსეთის მოდერნიზებულ იმპერიაში — საბჭოთა კავშირში თითქმის 75 წელი ბატონობდა.

**„მემარცხენე“ და „მემარჯვენე“.** ტერმინები „მემარცხენეები“ და „მემარჯვენეები“ საფრანგეთის დიდი რევოლუციის ხანიდან მოდის. 1790 წელს, როდესაც საფრანგეთში კონსტიტუციურ-მონარქიული წყობილება იყო საფრანგეთის ეროვნულ კრებაზე დეპუტატები სამად იყვნენ დაყოფილნი. მარჯვნივ „ფელიანები“ — კონსტიტუციური მონარქიის მომხრეები ისხდნენ, ცენტრში „ჟირონდისტები“ — ზომიერი რესპუბლიკის მომხრეები, ხოლო სხდომათა დარბაზში ყველაზე მარცხნივ „იაკობინელები“ დასხდნენ, რომლებიც საზოგადოების რადიკალურად (ძირეულად) გარდაქმნას მოითხოვდნენ. ამის შემდეგ „მემარჯვენეებად“ კონსერვატორები ანუ არსებული ვითარების შენარჩუნების მომხრეები ითვლებოდნენ, ხოლო „მემარცხენეებს“ კი იმათ უწოდებდნენ, რომლებიც პირიქით, არსებული ვითარების ძირფესვიანად შეცვლას ცდილობდნენ.

XIX-XX საუკუნეებში როგორც მემარცხენეებად ისე მემარჯვენეებად მიჩნეული ძალების შემადგენლობა არაერთხელ შეიცვალა.

ასე მაგალითად, XIX საუკუნის შუა წლებამდე, ლიბერალები, რომლებიც როგორც გვახსოვს პოლიტიკურ და ეკონომიკურ თავისუფლებას ქადაგებდნენ, მემარცხენეებად მიიჩნეოდნენ, ხოლო ამავე საუკუნის მეორე ნახევარში, როდესაც საზოგადოებაში სოციალისტური იდეები გავრცელდა, ლიბერალები მემარჯვენეებად გადაიქცნენ, ხოლო მემარცხენეებს სოციალური თანასწორობის მომხრეებს — სოციალ-დემოკრატებს, ანარქისტებს, ანარქო-სინდიკალისტებს უწოდებდნენ.

XX საუკუნის პირველ ნახევარში, როდესაც სოციალ-დემოკრატიულ მოძრაობას კომუნისტური პარტიები გამოეყვნენ, კომუნისტებს უკიდურესი მემარცხენეები ეწოდათ. ამავე ხანებში უკიდურესი მემარჯვენეების ადგილი ფაშისტებმა დაიკავეს.

### ჰიტლერის ცნობილი გამონათქვამები:

- გერმანია ან მსოფლიოს ბრძანებელი იქნება ან არადა არაფერი.
- ჰუმანურობა ეს სისულელის და სიმხდალის გამოხატვაა.
- თუ შენ დიდსა და საკმაოდ დამაჯერებელ ტყუილს მეტყვი, ეს უკვე რწმენაა.
- ცოდნასთან ბრძოლა უფრო ადვილია ვიდრე რწმენასთან.
- თქვი დიდი ტყუილი, გახადე ის უბრალო, განაგრძე მისი ღაღადი და ისინი დაიჯერებენ მას.
- აქლემი უფრო მალე გაძვრება ნემსის ყუნწში, ვიდრე ნამდვილი ლიდერი გაბატონდება არჩევნების გზით.
- ძლიერი ტყუილები არ არის თავდაცვა, ეს თავდასხმაა.
- ვისაც სურს სიცოხცლე, აცალეთ, რომ იბრძოლოს, ხოლო ვისაც არ სურს ბრძოლა ის არ იმსახურებს სიცოცხლეს.
- უნივერსალური განათლება ყველაზე საშინელი საწამლავია, რომელიც ლიბერალიზმმა შექმნა.

XX საუკუნის მეორე ნახევარში უკიდურესი მემარცხენეების ადგილი „ახალმა მემარცხენეებმა“ დაიჭირეს. ისინი სოციალ-დემოკრატებისა და კომუნისტებისაგან განსხვავებით სამრეწველო პროლეტარიატსა და გლეხობას კი არ ეყრდნობოდნენ, არამედ თავიანთ მომხრეებს პოსტ-ინდუსტრიული საზოგადოების ინტელექტუალურ და ნახევრად ინტელექტუალურ ფენებში ეძებდნენ.

ბევრი თანამედროვე სოციოლოგისა და პოლიტოლოგის აზრით, პოლიტიკური სპექტრის „მემარჯვენეებად“ და „მემარცხენეებად“ დაყოფა მოძველდა, თუმცა ეს ტერმინები ჯერ კვლავაც ფართოდ გამოიყენება.

# საზოგადოების განვითარების ფილოსოფია

# VII თავი

საზოგადოების ცხოვრება ძალზე მრავალფეროვანი და რთულია. მის თითოეულ მხარეს, თავისი კანონები და კანონზომიერება აქვს. ამ კანონებს, ისტორიული პროცესების ამსახველ ცნებებს და კატეგორიებს, მათ ურთიერთმიმართებას ისტორიის ფილოსოფია შეისწავლის, რომელიც საზოგადოების ისტორიული განვითარების კანონზომიერებებს ავლენს.

*რატომაა ზოგიერთი ერი ღარიბი, სხვა კიდევ — მდიდარი?* ეს კითხვა ჯერ კიდევ XVIII ს-ში ჩვენთვის უკვე ცნობილმა ინგლისელმა ეკონომისტმა ადამ სმიტმა დასვა. კითხვა შეგვიძლია უფრო განვაზოგადოთ: *რატომაა ზოგიერთი ერი წარმატებული და ზოგი არა?* ერების წარმატებულობა-წარუმატებლობას, რომლის ლომის წილს, ბუნებრივია, ეკონომიკური მიღწევები შეადგენს, ერთი შეხედვით, თითქოს სულ რამდენიმე საკითხი განაპირობებს: ომი და მშვიდობა, მოსახლეობის გამრავლება, ან პირიქით, კლება-შემცირება, გარემოს დაბინძურება თუ ეპიდემიები — ანუ, ზოგადად, პოპულაციის სიჯანსაღე და ა.შ. მიუხედავად ამისა ფაქტია, რომ ამჟამად, XXI ს-ის დასაწყისშიც კი, როდესაც კაცობრიობამ არნახული ტექნოლოგიური სიმძლავრეები შექმნა, ქვეყნების დიდ უმრავლესობას მდიდრად და წარმატებულად მაინც ვერ მივიჩნევთ.

*მაგრამ განა მხოლოდ ერები და ქვეყნები შეიძლება დავყოთ წარმატებულებად და წარუმატებლებად?* ყველაზე წარმატებული ერებიც კი თავის შიგნით იყოფიან უფრო დალხენილ, ძალაუფლების მქონე სოციალურ ფენებად და უფრო ღარიბ — ძალაუფლების არმქონე (ან ნაკლებად მქონე) ნაწილად.

საზოგადოების შიგნით მისი სხვადასხვა ნაწილების არათანაბარი განვითარება იწვევს სწორედ ჯანყსა და რევოლუციებს. მდიდარი, ძალაუფლების მქონე ფენები რევოლუციების თავიდან ასაცილებლად, ზოგ შემთხვევაში, ტოტალიტარულ ხელისუფლებას თუ სამხედრო დიქტატურას მიმართავენ. ამან შეიძლება მოსახლეობის უფრო ღარიბი ნაწილის ბუნტი რაღაცა ხნით შეაყოვნოს, მაგრამ ისტორია გვასწავლის, რომ რაც უფრო სასტიკი და ხანგრძლივია დიქტატურა, მით უფრო დამანგრეველი ხდება ხალხის ამბოხი. დღესაც კი, XXI ს-ის გარიჟრაჟზე დედამიწაზე მილიონობით ადამიანი იღუპება სიღატაკისა და შიმშილის, ავადმყოფობისა და წამლის უქონლობის გამო, ამასთან, იმიტომ კი არა, რომ დედამიწაზე საკვები ან სხვა რესურსებია არასაკმარისი, არამედ იმიტომ, რომ ან მათი მიწოდება ვერაა დროული, ან ეს რესურსები არ ნაწილდება ოპტიმალურად. ისეც ხდება, რომ მიწოდებული დახმარებით კვლავაც ძალაუფ-

ლების მქონე ფენები ხეირობენ. მდიდარი სახელმწიფოები მილიარდობით დოლარს ხარჯავენ ნაკლებად იღბლიანი მეზობლების დასახმარებლად, მაგრამ ამ კეთილშობილური მცდელობების მიუხედავად, განსხვავება დალხენილ ერებსა და გაღატაკებული ქვეყნების დიდი უმრავლესობის განვითარების დონეებს შორის წლიდან წლამდე მცირედ თუ კლებულობს.

ვითარება გაკვირვებას იწვევს: თუკი ზოგი სახელმწიფო მდიდარია და უმეტესობა კი — ღარიბი, ეს უკანასკნელნი *რატომ არ იღებენ სახელმძღვანელოდ წარმატებულთა მეთოდებსა თუ პოლიტიკურ კურსს?* სიმართლე ითქვას, ამგვარი რამ არაერთხელ უცდიათ კიდეც, ოღონდ, უმრავლეს შემთხვევაში, უშედეგოდ. პრობლემა ბევრად უფრო რთულია, ვიდრე ეს ერთი შეხედვით ჩანს. ჯერ ერთი, არ არსებობს მზა რეცეპტები იმისა, თუ როგორ უნდა გახდეს ქვეყანა წარმატებული. ის, რაც კარგია ერთისათვის, სხვა, განსხვავებული გეოგრაფიული, კულტურული თუ ისტორიული ფონის მქონე ქვეყნისათვის შეიძლება ცუდიც კი გამოდგეს და ა. შ. მკვლევართა და მეცნიერთა მრავალი მცდელობის მიუხედავად, ჯერაც არ შექმნილა საზოგადოების განვითარების ისეთი უნივერსალური თეორია, საყოველთაოდ სასარგებლო და მისაღები რომ იყოს. ყოველივე კი გამომდინარეობს ზემოთ დასმული თითქოს მარტივი კითხვის — *რატომაა ზოგიერთი ერი წარმატებული, სხვა კიდევ — არა?* — სირთულიდან. მართლაც, ეს თითქოს მარტივი შეკითხვა უკავშირდება თანამედროვე მსოფლიოს ერთ-ერთ უმწვავეს პრობლემას, კერძოდ, კაცობრიობის არათანაბარ განვითარებას. ამ არათანაბრობას კი ღრმა ისტორიული ფესვები აქვს და ხშირად ცალკეული ერების თუ მთელი რეგიონების ისტორიული განვითარების სიღრმეებში მიდის.

საზოგადოების ისტორიული განვითარების კვლევასა და ანალიზს ხშირ შემთხვევაში მხოლოდ ის შეუძლია, დღეს არსებული უთანაბრობის *საწყისები* დაგვანახოს; დაავადების თუნდაც სწორი დიაგნოზი კი თავისთავად სწორი რეცეპტის გამოწერას როდი გულისხმობს, ოღონდ, ამგვარი დიაგნოზის გარეშე, პრობლემის გადაჭრის დიდი იმედიც არ უნდა გვქონდეს.

სამწუხაროდ, ეკონომიკური, თუ სოციალურ-პოლიტიკური განვითარების დაგეგმვისას რეგიონის თუ ქვეყნის განვლილი ისტორიული გზის ანალიზის საჭიროებას პოლიტიკოსები და მათი მრჩევლები ხშირად უგულებელყოფენ, ისტორიულ გამოცდილებას უმნიშვნელო ფაქტორად მიიჩნევენ, რომელსაც ვითომდა ნაკლებად უკავშირდება თანამედროვე ვითარება. ამგვარი მიდგომა ორგვარ გაუგებრობას იწვევს: უპირველესად, წარსულის უცოდინრობა ვერც წარსული მიღწევებისა თუ შეცდომების განზოგადების საშუალებას მოგვცემს. ამავე დროს, ასეთი მიდგომა იმთავითვე უარყოფს ურთიერთკავშირს, რომელიც არსებობს ადამიანს,

როგორც კულტურულ-ისტორიულ ფენომენს, მის ირგვლივ არსებულ ბუნება-გარემოსა და მის მიერ შექმნილ საზოგადოებრივ ინსტიტუტებს შორის; ანუ უარყოფს იმ დებულებას, რასაც სამეცნიერო კვლევის მეთოდიკა ემყარება. მსგავსი მიდგომით კი ძალზე იოლია შედეგი, რომელიც გარკვეულ პრობლემას თან სდევს, მის გამომწვევ მიზეზში აგვერიოს.

დიდი ხანია გამოკვლეულია, რომ საზოგადოების განვითარება, მისი თითქოსდა ქაოტურობის მიუხედავად, მკაცრად განსაზღვრული წესებითა და კანონებით ხდება. ეს წესები შეიძლება ახასიათებდეს საზოგადოების ცხოვრების ცალკეულ მხარეს, მაგალითად, ეკონომიკურს, სოციალურს, კულტურულს და ა.შ. საზოგადოების შემოქმედების ნაყოფსაც, როგორიცაა: ლიტერატურა, კინოხელოვნება, არქიტექტურა და ა.შ. ახასიათებთ განვითარების თავისი, ამ დარგის სპეციალისტებისათვის კარგად ცნობილი, კანონზომიერებები. კონკრეტული, საზოგადოების განვითარების გარკვეული მხარისათვის დამახასიათებელ კანონებთან ერთად, საზოგადოების განვითარებაზე მოქმედებენ ისეთი ზოგადი კანონები, რომლებიც ნებისმიერი დროისა და ნებისმიერი ქვეყნისათვის არის დამახასიათებელი; მათი ცოდნა აუცილებელია, რათა სწორად გავიაზროთ ისტორიული მოვლენები, თუ კაცობრიობის განვითარების ისტორიული პროცესი.

*რას ნიშნავს საზოგადოების წინსვლა და განვითარება?* რას აღნიშნავენ ეს ცნებები?

კაცობრიობის ისტორიას თუ გადავხედავთ, დავინახავთ, რომ ის განუხრელად მიემართება საზოგადოების ორგანიზების შედარებით დაბალი ფორმებიდან უფრო მაღლისაკენ: გვარი, ტომი, ტომთა კავშირი, ანტიკური პერიოდის სახელმწიფოები, შუა საუკუნეების სამეფოები, თანამედროვე სახელმწიფოები, სახელმწიფოთაშორისი გაერთიანებები. მატულობს საზოგადოებაში განათლება და ცოდნა, იხვეწება უნარ-ჩვევები, აზროვნება, გარკვეულ ისტორიულ პერიოდებში შეფერხებისა და ზოგჯერ უკუსვლის მიუხედავად, საერთო ჯამში, ვითარდება ჩვენი ეკონომიკა, ტექნიკა და ტექნოლოგიები; შესაბამისად, იცვლება კანონმდებლობა, სრულყოფას განიცდის დემოკრატიული ინსტიტუტები, მაგალითად, საარჩევნო სისტემა, მატულობს საზოგადოების ჩართულობის ხარისხი საკუთარი ქვეყნის პოლიტიკურ, სოციალურ, თუ ეკონომიკურ პროცესებში და სხვ. ყოველივე ეს სწორედ წინსვლის, განვითარების, პროგრესის შედეგია.

*რითი ვხელმძღვანელობთ, როდესაც ერთმანეთს ვადარებთ სხვადასხვა ქვეყნების განვითარების დონეს? როგორ ვადგენთ ერთი ქვეყნის ჩამორჩენა-განუვითარებლობას მეორესთან შედარებით?*

თანამედროვე ქვეყნების შედარებაზე როცა ვსაუბრობთ, უპირველეს ყოვლისა, ერთმანეთს ვადარებთ ამ ქვეყ-

ნების შემოსავალს ერთ სულ მოსახლეზე. ამ შემოსავლის განსასაზღვრად საჭიროა ქვეყნის მთლიანი შიდა პროდუქტისაგან მიღებული შემოსავალი მისი მოსახლეობის ოდენობაზე გაიყოს. რიცხვი, რომელსაც მივიღებთ, ერთი ქვეყნის მეორესთან შედარების, შეიძლება ითქვას, საუკეთესო, მაგრამ მაინც ძალზე „უხეში" მაჩვენებელია.



ნაკლებად განვითარებულ ქვეყნებში ცხოვრების დონე დაბალია.

არსებობს სხვა უფრო სპეციფიური მახასიათებლებიც: მაგალითად, მოქალაქის საშუალო სიცოცხლის ხანგრძლივობა, ბავშვთა სიკვდილიანობის საშუალო მაჩვენებელი და სხვ. ადამიანების ცხოვრების დონის შედარება შეიძლება ტექნიკის მიღწევების გამოყენების მაჩვენებლებითაც, მაგალითად, მსუბუქი ავტომობილების, ტელევიზორების, სარეცხი მანქანების, ვიდეო მოწყობილობების, კომპიუტერების და ა.შ. — გამოყენების პროცენტული მაჩვენებლით და სხვ.

ცხადია, რომ ერთ სულ მოსახლეზე მაღალი შემოსავლების უზრუნველყოფა შესაძლებელია ან ქვეყანაში თანამედროვე ინდუსტრიული ეკონომიკის შექმნით, ან ამგვარი ეკონომიკის მომსახურებით.

2012 წლისათვის მსოფლიოში არსებობდა 63 სახელმწიფო, სადაც ერთ სულ მოსახლეზე შემოსავალი $760 ნაკლები იყო; კიდევ 93 სახელმწიფოში — მერყეობდა $760-დან $9.360-მდე. ამ ორ კატეგორიაში შემავალი სახელმწიფოები სხვადასხვაგვარად მოიხსენიებიან: „ღარიბებად", „განუვითარებლებად", „ნაკლებად განვითარებულებად". თუმცა მათი თავმოყვარეობის არ შელახვის მიზნით, უფრო გავრცელებულია ასეთი სახელმწფოების მიმართ ტერმინი „განვითრებადის" ხმარება. აშკარაა, რომ ისინი ღარიბები არიან სწორედ დაბალი შემოსავლების გამო, მაგრამ *რა მიზეზი აქვს მათ ამგვარ „განუვითარებლობას?"*

ამის უპირველესი მიზეზი ამ ქვეყნებისა თუ რეგიონების, კაცობრიობის ისტორიული განვითარების მთავარი მაგისტრალისაგან ჩამორჩენაში მდგომარეობს.

ისმის კითხვა: *რამ გამოიწვია ეს ჩამორჩენა?* ჩამორჩენის მიზეზები სხვადასხვა რეგიონების, ქვეყნების, თუ ხალხების შემთხვევაში სრულიად განსხვავებული შეიძლება იყოს.

**დიალექტიკა და მისი კანონები.** უპირველეს ყოვლისა, განვიხილოთ, თუ როგორ ხდება საკუთრივ საზოგადოების განვითარება, ანუ როგორია თვით განვითარების პროცესი. საერთოდ, განვითარების ორნაირი გზა არსებობს: *ევოლუციური* და *დიალექტიკური.* ევოლუცია თანდათანობით და სწორხაზოვან განვითარებას გულისხმობს. ეს უფრო ჰგავს რიცხვით ღერძს, სადაც ყოველი მომდევნო რიცხვი წინას აღემატება. ასეთი განვითარება ახასიათებს საზოგადოების ისტორიის ცალკეულ მონაკვეთებს. ამას შეგვიძლია ვუწოდოთ *ზრდა.* ზრდის პერიოდებში საზოგადოების შიგნით ახლის დაგროვება თანდათანობით ხდება. მაგრამ, ზოგადად, საზოგადოება დიალექტიკურად ვითარდება. ეს უფრო ჰორიზონტალურად გადებულ სპირალს ჰგავს, რომლის თითოეული

ბიჯი აღმავლობა-დაღმავლობის შემცველია, თუმცა ყოველი ახალი ხვეული უკანას წინ ექცევა. *რატომ ხდება საზოგადოების განვითარებისას აღმავლობა-დაღმავლობის მონაცვლეობა?* იმიტომ, რომ საზოგადოება რთული მექანიზმია და მისი სხვადასხვა ჯგუფები ერთნაირად როდია წინსვლის და პროგრესის მომხრე. საზოგადოების განვითარება, „უხეშად“ რომ ვთქვათ, დაპირისპირებული ძალების: „პროგრესულის“ და „რეგრესულის“ ურთიერთბრძოლას ეფუძნებოდა და ეფუძნება. „უხეშად“, ვამბობთ იმიტომ, რომ თვით ეს „პროგრესულიც“ და „რეგრესულიც“ მხოლოდ პირობითად უნდა მივიჩნიოთ ასეთად. სინამდვილეში ორივე ცნება, საზოგადოების ისტორიული განვითარების სხვადასხვა ეტაპზე აღნიშნავს განსხვავებული ინტერესების გამომხატველ ძალებს, რომლებსაც „ძველის“ შენარჩუნების, თუ „ახლის“ მოსვლის განსხვავებული მოტივაცია აქვთ.

ეს ერთობა, ერთგვარი წარმატების მიღწევის შემდეგ, შეიძლება სხვანაირად გადაჯგუფდეს და ა. შ. მაგალითად, საქართველოს ისტორიის გარკვეულ მონაკვეთში, XI ს-ის ბოლოს, ქვეყნის გაერთიანებისა და ერთიანი სამეფოს მოსურნე საზოგადოების ნაწილი იმდენად მომრავლდა და გაძლიერდა, რომ ძველ, დაქუცმაცებულ სამეფო-სამთავროებსა და ერთი ცენტრიდან კონტროლის არმოსურნე სეპარატისტულ ძალებს მნიშვნელოვნად გადააჭარბა. ამან ქვეყნის გაერთიანება გახადა შესაძლებელი. ამის შემდეგ დაპირისპირება უკვე გაერთიანების მოსურნე ძალებში მოხდა: ახლა ერთმანეთს მეფის შეუზღუდავი და შედარებით შეზღუდული ხელისუფლების მომხრეები დაუპირისპირდნენ.

საქართველოს უახლეს ისტორიას თუ გადავხედავთ, ვნახავთ, რომ მას წითელ ზოლად გასდევს ქართული საზოგადოების სწრაფვა დამოუკიდებლობისაკენ. მთელი XX ს-ის განმავლობაში სასტიკი ბრძოლა მიმდინარეობდა საქართველოს დამოუკიდებლობის მომხრე და არმოსურნე ძალებს შორის. ხშირად 1921 წლის თებერვალში საქართველოს დემოკრატიული რესპუბლიკის მიერ დამოუკიდებლობის დაკარგვას და რუსეთის საბჭოთა იმპერიის შემადგენლობაში მის შეყვანას მხოლოდ გარეშე ძალას — საბჭოთა რუსეთისა და წითელი არმიის მხრივ ქვეყნის ანექსიას უკავშირებენ. მაგრამ საქმე მხოლოდ გარე ძალაში როდი იყო: არ უნდა დაგვავიწყდეს, რომ მტერი ყოველთვის საზოგადოების შიგნით არსებულ განხეთქილებასა და უთანხმოებას უდარაჯებს და იყენებს. 1918-1921 წლებშიც ქართული საზოგადოების ერთი, ბოლშევიკური ნაწილი, აშკარად ქვეყნის მოღალატედ და საბჭოთა რუსეთის მოკავშირედ გამოდიოდა. ქართველები იყვნენ საბჭოთა რუსეთის ელიტაშიც. ი. სტალინი, ს. ორჯონიკიძე და სხვა ქართველი ბოლშევიკები საქართველოს მიერ დამოუკიდებლობის გამოცხადების დღიდან ცდილობდნენ, საქართველოში წითელი არმია შემოეყვანათ და მათმა ამ მიმართულებით აქტიურმა ქმედებამ მნიშვნელოვანწილად განაპირობა 1921 წლის თებერვალ-მარტის ტრაგედია და სა-

ქართველოს 70 წლით რუსეთის იმპერიის შემადგენლობაში დაბრუნება. ეს ქართული საზოგადოების შიგნით საქართველოს დამოუკიდებლობის მომხრე ძალების დიდი მარცხი და იმავდროულად, დამოუკიდებლობის არმოსურნე ძალების დიდი გამარჯვება იყო.

XX ს-ის 80-90-იანი წლების მიჯნაზე საქართველოში დამოუკიდებლობის მომხრე ძალები იმდენად გაძლიერდნენ, რომ საქართველომ დამოუკიდებლობა საბოლოოდ აღიდგინა. ამის შემდეგ, უკვე საზოგადოების შიგნით *პრორუსული* და *პროდასავლური* ორიენტაციის მქონე ძალებს შორის დაპირისპირებამ სახე იცვალა და ახლა უკვე ვითომდა *ავტოკრატული,* თუ *დემოკრატიული* მმართველობის მომხრეთა შორის დაპირისპირების ელფერი მიიღო და ა. შ. უნდა გვახსოვდეს, რომ თითოეული ლოზუნგის უკან საზოგადოების გარკვეული ფენების ეკონომიკური სიძლიერის, თუ ძალაუფლების მიღწევის სურვილები იფარება.

ამ მხრივ კლასიკური მაგალითია *რუსეთში გლეხების გათავისუფლებისა* და მათთვის *მიწის კერძო საკუთრებაში გადაცემის საკითხი.* ჯერ კიდევ XIX ს-ის 20-იანი წლებიდან რუსეთის საზოგადოებისათვის აქტუალური გახდა გლეხთა ბატონყმობიდან გათავისუფლება, მაგრამ მებატონეთა უდიდესი ნაწილი გლეხობის მხოლოდ უმიწოდ გათავისუფლებაზე თანხმდებოდა.

ბუნებრივია, საკუთრივ გლეხს მიწიანად გათავისუფლება სურდა. იმ შემთხვევაში, თუ მას მხოლოდ მცირე საკარმიდამო ნაკვეთს გამოუყოფდნენ და შესაბამისად, გაათავისუფლებდნენ ფაქტობრივად მიწის გარეშე, მხოლოდ პიროვნულად, გლეხს, როგორც სავარგულების არმქონეს, სხვა არა დარჩენოდა რა, გარდა იმისა, რომ ყოფილი ბატონისაგან მიწა იჯარით აეღო და კვლავაც მის სასარგებლოდ ემუშავა. 1861 წელს რუსეთის იმპერიაში ბატონყმობის გაუქმება გამოცხადდა, მაგრამ ფაქტიური თავისუფლება გლეხს უნდა ეყიდა, ანუ ბატონისაგან მიწა უნდა გამოესყიდა. მთელი რუსეთის მიწები ნაყოფიერების მიხედვით დაიყო. იქ, სადაც მიწა ნაკლებად ნაყოფიერი იყო, გლეხებს მეტი მიწა მისცეს, სამაგიეროდ ბატონის მიმართ გამოსასყიდიც მეტი დააუწესეს; უფრო ნაყოფიერ ზონებში კი ნაკლები მიწა მისცეს, თუმცა გამოსასყიდიც ნაკლები დაუწესეს. თუ მანამდე გლეხი მეტ მიწას ფლობდა, ვიდრე სახელმწიფომ დააწესა, მას ეს მიწა ჩამოეჭრებოდა; ასეთ მიწებს „ჩამონაჭრები“ ეწოდა. გარდა ამისა, სანამ გლეხი გადასახადს არ გადაიხდიდა, ის ბატონის წინაშე დროებით ვალდებულად ცხადდებოდა. რუსეთის გლეხობამ დაიწყო ბრძოლა დროებითი ვალდებულების გაუქმებისა და ჩამონაჭრების დაბრუნებისათვის.

რუსეთში გლეხი თემში ცხოვრობდა. თემი იყო საგადასახადო ერთეული, რაც იმას ნიშნავს, რომ ანგარიშსწორებას სახელმწიფოსთან თემი აწარმოებდა. მაგალითად, ვთქვათ, თემს უნდა გადაეხადა სახელმწიფოსათვის წელიწადში 10 რუბლი. თუ თემ-

ში 10 გლეხი ცხოვრობდა, თითოზე ერთი რუბლი მოვიდოდა. მაგრამ თუ ერთი გლეხი თემიდან წავიდოდა, მაშინ დარჩენილ ცხრას სახელმწიფოსათვის მაინც 10 რუბლი უნდა გადაეხადა.

ამიტომ თემის სხვა წევრები ყოველმხრივ ხელს უშლიდნენ თანამეთემეს თემის დატოვებაში. მიწაც, რომელიც გლეხს ვითომდა გადაეცა, სინამდვილეში გლეხს კი არა, სასოფლო თემს ეკუთვნოდა. რამდენიმე წელიწადში ერთხელ თემი მიწას გადაანაწილებდა ხოლმე და პავლეს ნაკვეთი ახლა შეიძლება პეტრეს რგებოდა. ეს იმიტომ იყო შესაძლებელი, რომ რუსეთის გლეხი მრავალწლიან ნარგავებსა და მებაღეობა-მევენახეობას არ მისდევდა. მას ძირითადად ხორბალი და სხვა მარცვლეული კულტურები მოჰყავდა და მოსავლის აღების შემდეგ, ვის რომელი ნაკვეთი ერგებოდა, ამას დიდი მნიშვნელობა არ ჰქონდა. ასე რომ, რუსეთის იმპერიაში ბატონყმობის გაუქმების შემდეგაც გლეხობა თემს მიჯაჭვული და მისი დიდი ნაწილი კი ბატონის მიმართ დროებით ვალდებული რჩებოდა. მიწა რუსეთში არ იყო გლეხის კერძო საკუთრებაში, ის იყო სათემო, საზოგადო საკუთრებაში. გლეხის თემიდან წასვლას კი, როგორც ითქვა, თემი ზღუდავდა.

XX ს-ის დასაწყისში ამ მიმართულებით რუსეთის საზოგადოების დიდი ურთიერთბრძოლისა და ჭიდილის შემდეგ, ბატონისადმი დროებითი ვალდებულება გაუქმდა. ცოტა მოგვიანებით (1907 წ.), გლეხს თემიდან მიწის გამოცალკევების, კერძო საკუთრებაში დამტკიცების და საერთოდ, თემიდან გასვლისა და ცალკე მეურნეობის შექმნის უფლება მიეცა. ამით საკითხი თითქოს ამოიწურა. 1917 წლის რუსეთის თებერვალ-ოქტომბრის რევოლუციების შემდეგ რუსეთის სათავეში საბოლოოდ ბოლშევიკები მოვიდნენ და რამდენიმე წელიწადში საბჭოთა სოციალისტური რესპუბლიკების კავშირიც შეიქმნა. საბჭოთა კავშირმა მალევე დააწესა მიწაზე სახელმწიფო საკუთრება. გლეხებს კერძო მფლობელობაში არსებული მიწებიდან მხოლოდ საკარმიდამო ნაკვეთები დაუტოვეს, ისევე, როგორც ეს 1907 წლამდე თემში ჰქონდათ; დანარჩენი მიწა კი საზოგადო საკუთრების ფორმით იმავე გლეხებიდან შექმნილ კოლექტიურ მეურნეობებს, ან კიდევ სახელმწიფოს უშუალო საკუთრებაში მყოფ საბჭოთა მეურნეობებს გადაეცათ. ეს, არსებითად, კვლავაც სათემო მიწათმფლობელობისაკენ შებრუნებას ნიშნავდა. უფრო მეტიც, 1960 წლამდე საბჭოთა კავშირში გლეხებზე პასპორტები არ გაიცემოდა. პასპორტის გარეშე კი ქვეყნის შიგნით თავისუფალი გადაადგილება მნიშვნელოვნად შეზღუდული იყო, რაც, პრაქტიკულად, გლეხის თემზე, სოფელზე მიმაგრების სახეშეცვლილ ფორმას წარმოადგენდა. 1985 წელს მიხეილ გორბაჩოვის საბჭოთა კავშირის სათავეში მოსვლით, „პერესტროიკის“ („გარდაქმნის“) ეპოქა დაიწყო. მიწაზე კერძო საკუთრების უფლების დაშვებაც დღის წესრიგში დადგა, მაგრამ საკითხი ვერ გადაიჭრა. საბოლოოდ, საბჭოთა კავშირის დაშლის შემდეგ, XX ს-ის 90-იან წლებში რუსეთში მიწაზე კერძო სა-

კუთრება, გარკვეული შეზღუდვებით, ნებადართულად გამოცხადდა, თუმცა სასოფლო-სამეურნეო მიწის დიდი ნაწილი კვლავაც კოლექტიურ საკუთრებაში დარჩა. ამგვარად, ბატონყმობის გაუქმების შემდეგ რუსეთის გლეხს საუკუნეზე მეტი ხანი დასჭირდა, სანამ მიწაზე კერძო საკუთრების უფლებას მოიპოვებდა. ამ გზაზე წარმატებებს, როგორც ვნახეთ, უკანდახევა და თითქმის პირვანდელ პოზიციაზე დაბრუნება სდევდა, მაგრამ XX ს-ის 90-იან წლებში ეს საკითხი მნიშვნელოვანწილად გადაიჭრა. რა თქმა უნდა, მისი გადაჭრა ასე რთული არ იქნებოდა, საზოგადოების სხვადასხვა ფენებს რადიკალურად განსხვავებული ინტერესები რომ არ ჰქონოდათ.

*წინსვლის, განვითარების, პროგრესის* ხელისშემწყობი და ხელისშემშლელი ძალები მუდმივ ბრძოლაში იმყოფებიან. ეს მუდმივი დაპირისპირება და ურთიერთბრძოლა დღესაც ყოველდღიურად მიმდინარეობს — პრესაში თუ ტელევიზიაში, სახელისუფლებო სტრუქტურებში, საკანონმდებლო ორგანოებში, დაწესებულებებში, თუ სხვადასხვა ორგანიზაციებში, სასწავლებლებში, ოჯახებში — ოჯახის წევრებს, სტუდენტებს, პოლიტიკოსებს შორის კამათის, აზრის გამოხატვისა და ამ აზრის დასაბუთება-დაცვის, მისი ცხოვრებაში გატარების გზით. ამას დიალექტიკის კანონი არეგულირებს, რომელსაც *დაპირისპირებულობათა ერთიანობისა და ბრძოლის კანონი* ეწოდება. ამ კანონს საყოველთაო ხასიათი აქვს, თუმცა მის მოქმედებას ყოველდღიურ ცხოვრებაში ჩვეულებრივ, ნაკლებად ვგრძნობთ.

როდესაც საზოგადოებაში გარკვეული ცვლილებისათვის აუცილებელი პირობები გროვდება, „პროგრესული" ძალები ძლიერდება და ხმას იმაღლებს. ასეთ შემთხვევებში „რეგრესულ" ძალებს სულ უფრო უჭირთ ძველებური ცხოვრებისა და მმართველობის შენარჩუნება, ამიტომ მათი ბრძოლა პრივილეგიების შენარჩუნებისათვის სულ უფრო უკომპრომისო ხდება. ასეთმა ვითარებამ შეიძლება რამდენიმე საუკუნე გასტანოს: „პროგრესული" ძალების გამარჯვებას „რეგრესული" ძალების კონტრშეტევა და განვითარების შეფერხება, ანდა სულაც უკანდახევა - *რეტროგრაცია* შეიძლება მოჰყვეს, მაგრამ საბოლოოდ, საზოგადოება მთელ თავის ძალებს დაძაბავს და დიალექტიკურ განვითარებაში გარღვევას, ნახტომს აკეთებს, რითაც ძველი მდგომარეობიდან თვისობრივად ახალში გადადის. ამ ნახტომს *რევოლუცია* ეწოდება. მაგალითად, X-XI საუკუნეებში ქართული საზოგადოება ერთ სახელმწიფოდ გაერთიანებისაკენ მიისწრაფოდა. ეს გაერთიანება თანდათანობით მზადდებოდა იდეურ, ანუ საზოგადოების აზროვნებით-მენტალურ დონეზე, პოლიტიკურად - სხვადასხვა ქართული სამეფოების გაერთიანების გზით. როგორც ყველა დიალექტიკურ პროცესს, ამ შემთხვევაშიც ადგილი ჰქონდა წინსვლის შემდეგ გარკვეულ უკანსვლებსაც, რაც საბოლოოდ, დავით აღმაშენებლის მეფობის

ხანაში, ნახტომით, ანუ *დავითისეული რევოლუციით* დასრულდა.

რევოლუციას საზოგადოება თვისობრივად *ახალ*, საფეხურებრივად უფრო მაღალ მდგომარეობაში გადაჰყავს. *ახლის* დადგომა იმიტომ ხდება შესაძლებელი, რომ ეს *ახალი*, წლებისა და ხანდახან საუკუნეების განმავლობაში *ძველის* შიგნით მწიფდება, სანამ კრიტიკულ ზღვარს არ მიაღწევს. ეს ერთგვარად მშობიარობას მოჰგავს: ნაყოფი დედის სხეულში ვითარდება და როდესაც საბოლოოდ ყალიბდება ბავშვიც იბადება. დაბადება რევოლუციას შეიძლება შევადაროთ, საკუთრივ ბავშვი კი საზოგადოების განვითარების ახალი საფეხური, მის მიერ შეძენილი ახალი თვისობრიობაა. ყოველივე ამას დიალექტიკის კიდევ ერთი კანონი - *რაოდენობრიობის თვისობრიობაში გადასვლის კანონი* არეგულირებს.



**დავით აღმაშენებელი**
საქართველოს მეფე
1089-1125

როდესაც სიტყვა „რევოლუციას“ ვახსენებთ, ადამიანებს ბრძოლა, იარაღი, ნგრევა და სისხლისღვრა წარმოუდგებათ, იმიტომ, რომ ხშირად რევოლუცია სწორედ ასეთ სახეს იღებს. სხვანაირად ამას უწოდებენ რევოლუციის განხორციელების აჯანყებით გზასაც. იმავდროულად არსებობს რევოლუციის მშვიდობიანი, რეფორმისტული გზა, როდესაც ქვეყანაში ცხოვრების ყველა სფეროს მომცველი ცვლილებები სისხლისმღვრელი შეტაკებების ნაცვლად რეფორმების გზით ხორციელდება. *რა იწვევს რევოლუციებს შორის ასეთ განსხვავებას?* საზოგადოების პოლარიზაციის ხარისხი, ანუ რამდენად რადიკალურად არიან განწყობილნი საზოგადოების შიგნით არსებული დაპირისპირებული ფენები გასატარებელი რეფორმების მიმართ და საზოგადოების პოლიტიკური კულტურის დონეს შორის სხვაობა. ზოგადად მაღალგანვითარებული საზოგადოებები პოლარიზაციის მაღალი ხარისხის შემთხვევაშიც რევოლუციას ბევრად უფრო მშვიდობიანად ახორციელებენ, მაშინ როცა დაბალი პოლიტიკური კულტურისა და შეგნების მქონე საზოგადოებები უმალვე შეიარაღებულ ბრძოლასა და სისხლისღვრაზე გადადიან.

ფეოდალიზმიდან კაპიტალიზმში, ანუ შუა საუკუნეებიდან ისტორიის ახალ პერიოდზე გადასვლა ყველგან რევოლუციის გზით მოხდა. ეს პროცესი XVI ს-ში ჰოლანდიის რევოლუციით დაიწყო და XX ს-ის შუა წლებში დასრულდა.

სისხლისმღვრელი რევოლუციის კლასიკურ მაგალითად დღესაც საფრანგეთის დიდი რევოლუცია ითვლება, რომელიც პარიზში აჯანყებული ხალხის მიერ ბასტილიის ციხის აღებით დაიწყო 1789 წლის 14 ივლისს, რასაც ჯერ კონსტიტუციური მონარქიის, შემდგომ კი რესპუბლიკის გამოცხადება მოჰყვა.

ამის შემდეგ საფრანგეთში 1871 წლამდე მონარქიული და რესპუბლიკური წყობილება ერთმანეთს ენაცვლებოდა. ჯერ იყო და რევოლუციურმა გენერალმა **ნაპოლეონ ბონაპარტემ** თავი იმპერატორად გამოაცხადა; ნაპოლეონის საბო-



**ნაპოლეონ ბონაპარტე**
**1769-1821**

ლოოდ დამხობის (1815 წ.) შემდეგ საფრანგეთში ძველი არისტოკრატული მონარქია აღდგა; 1848 წელს მონარქია კვლავაც დაემხო და II რესპუბლიკა გამოცხადდა, რომელიც მალე II იმპერიად გადაიქცა და საბოლოოდ, 1871 წელს III რესპუბლიკა დამყარდა, რითაც რესპუბლიკურმა წყობილებამ ამ ქვეყანაში საბოლოოდ გაიმარჯვა.

ფეოდალური შუა საუკუნეებიდან ისტორიის ახალ პერიოდზე და კაპიტალისტურ ურთიერთობებზე გადასვლა ჰოლანდიასა და ინგლისში ბევრად უფრო უმტკივნეულოდ მოხდა. რატომ? იმიტომ, რომ ამ ქვეყნებში საზოგადოების განვითარება ისე წარიმართა, რომ ფეოდალური არისტოკრატია და ბურჟუაზია ერთმანეთს შეერწყა და ერთიან მმართველ კლასად ჩამოყალიბდა: ფეოდალები ვაჭრობა-წარმოებაში აქტიურად ჩაებნენ, ხოლო ბურჟუაზიამ ასევე სწრაფად შეიძინა არისტოკრატთა მამულები და მამულებთან ერთად, არისტოკრატული ტიტულების მატარებლადაც იქცა. ამგვარად ინგლისსა და ჰოლანდიაში საქმე არისტოკრატიასა და ბურჟუაზიას შორის წინააღმდეგობა დაპირისპირებამდე და უკიდურეს პოლარიზაციამდე არ მისულა. ამან ორივე ქვეყანას მონარქიის შენარჩუნების საშუალება მისცა, რომელიც დროთა განმავლობასი, რეალური ხელისუფლების დაკარგვის მიუხედავად, ორივე ქვეყანაში დღესაც არსებობს, როგორც წარსულის ლამაზი გადმონაშთი.

რაც შეეხება საფრანგეთს, აქ ფეოდალურმა არისტოკრატიამ თავისი პრივილეგიებისა და ხელისუფლების ბურჟუაზიისათვის განაწილება იოტისოდენადაც არ ისურვა. უფრო მეტიც, ბანკირებსა და მეწარმეებზე შეწერილი გადასახადების ხარჯზე არისტოკრატია უდარდელ ცხოვრებას განაგრძობდა და თანაც მის ამ მასაზრდოებელ კლასს ფრიად აგდებულად და ქედმაღლურად ექცეოდა. ამან ბურჟუაზიასა და საფრანგეთის ფეოდალურ არისტოკრატიას შორის ურთიერთობა ისე დაძაბა და გაამწვავა, რომ ხანგრძლივი სისხლისმღვრელი დაპირისპირების მიზეზი გახდა, რამაც საბოლოოდ მეფის ხელისუფლებაც გადაიყოლა, როგორც არისტოკრატიის ბატონობის სიმბოლო.

მშვიდობიანი რევოლუციის მაგალითად XIX ს-ის 60-70-იანი წლების რუსეთისა და იაპონიის ბურჟუაზიული რეფორმები შეიძლება მოვიყვანოთ, როდესაც ამ ქვეყნებში ბატონყმობა გაუქმდა და სასამართლო, სამხედრო და ადგილობრივი მმართველობის თვისობრივი რეფორმირება მოხდა. ამ ორი ქვეყნის ცხოვრებაში აღნიშნული რეფორმების სრულიად რევოლუციური შინაარსის მიუხედავად, მათ ისტორიაში სახელი „რევოლუცია“ არ დაუმკვიდრდათ, რადგან ზოგადად ადამიანები, მათ შორის ისტორიკოსები და პოლიტიკოსებიც კი ხშირად სცოდავენ და მზად არიან ყოველგვარი შეიარაღებული ამბოხი, რომელშიც ხალხის მასები მონაწილეობენ, რევოლუციად მონათლონ, მაშინ, როდესაც მართლაც რევოლუციურ რეფორმებსა და გარდაქმნებს ადეკვატურ სახელს — რევოლუციას — არ უწოდებენ.

**ფორმა და შინაარსი.** ხშირად გაიგონებთ გამოთქმას — ხალხს ისეთი მთავრობა და ხელისუფლება ჰყავს, როგორსაც იმსახურებსო. რას გულისხმობს ეს გამოთქმა? იმას, რომ ხალხი ხელისუფლების შინაარსს ქმნის, ანუ როგორი აზროვნების, უნარ-ჩვევების, ცოდნა-გამოცდილე-ბისაცაა ესა თუ ის საზოგადოება, ისეთი ფორმის მმართ-ველობას მოირგებს კიდეც. მართლაც, შინაარსი და ფორმა ყოველთვის ურთიერთ-შესაბამისობისაკენ ისწრაფვიან. საზოგადოების ისტორიული განვითარების თითოეულ ეტაპს თავისი შინაარსი და ფორმა ახასიათებს. მაგალითად, როდესაც ჩვენ ვსაუბრობთ საზოგადოების წარმართობის ხანაზე, რას ვგულისხმობთ ამ გამონათქვამში? რა თქმა უნდა იმას, რომ ესაა პერიოდი ქრისტიანობის მიღებამდე, რომ ადამიანები იმჟამად მრავალ ღმერთს ეთაყვანებოდნენ, რომლებიც ციურ სხეულებთან იყვნენ გაიგივებულნი და ბუნების სხვადასხვა მოვლენებს იწვევდნენ. მათი გულის მოსაგებად ჩვენი წინაპრები ამ ღვთაებებს შინაურ ცხოველებს და ბავშვებსაც კი მსხვერპლად სწირავდნენ და ა.შ. *მაგრამ რა ფორმით არსებობდა წარმართობა?* როგორ ტაძრებს აგებდნენ, რა ფორმით ხდებოდა კერპთმსახურება, მსხვერპლთშეწირვა, თუ სხვა სახის რელიგიური რიტუალი? რა თქმა უნდა, წარმართობას მისთვის დამახასიათებელი შინაარსი და ფორმა ჰქონდა.

ახალი, ქრისტიანული სარწმუნოების მიღებამ შეც-ვალა არა მარტო საზოგადოების რწმენის შინაარსი, არამედ კულტმსახურების ფორმაც. მაგალითად, წარმათული ტაძარი მხოლოდ ქურუმისთვის შესასვლელად იყო განკუთვნილი და მრევლი გარეთ იდგა. ქრისტიანულ ეპოქაში მრევლი ღვთისმსახურების თანამონაწილე გახდა, რამაც სულ სხვა მოთხოვნები წაუყენა ქრისტიანული ტაძრის ხუროთმოძღვ-რებს: უპირველეს ყოვლისა, ტაძრის შიდა სივრცის ზომების მნიშვნელოვნად გაზრდა, საგანგებო სათავსოები ნათლო-ბისა და ზიარებისათვის და ა.შ. ქრისტიანობამ, როგორც მონოთეისტურმა რელიგიამ, ხელი შეუწყო ერთ სახელმწი-ფოში მცხოვრები ტომების მიერ თავის ერთ ხალხად გააზრებას, ამან კი, თავის მხრივ, ხელი შეუწყო შუასაუკუ-ნეების ადრეულ ეტაპზე ცალკეულ პოლიტიკურ ერთეულე-ბად დაშლილი საზოგადოებების ახალი ფორმით — ერთია-ნი მონარქიის ფორმით ორგანიზებას.

როდესაც ჩვენ კაცობრიობის ისტორიას სხვადასხვა მონაკვეთს ძველ, ან შუა საუკუნეებს, ან ახალს და უახლესს ვუწოდებთ, ამით ისტორიის უბრალოდ დროში გამიჯვნას კი არ ვახდენთ, არამედ, ესაა პირობითი სახელწოდება იმ თვისებების, უფრო ზუსტად, იმ შინაარსისა და ფორმის ერთობ-ლიობის, რომელიც საზოგადოებას იმ ისტორიულ მონაკვეთზე ახასიათებდა. მაგალითად, ანტიკურ საზოგადოებას თავისი დამახასიათებელი ეკონომიკა, შრომისა და ბრძოლის იარაღები, ანუ ტექნიკის და აზროვნების განვითარების გარკვეული დონე ჰქონდა, რაც ამ საზოგადოებას სპეციფიკურ შინაარსს ანიჭებდა.

ამ შინაარს კი სახელმწიფო წყობილების, სოციალური სტრუქტურის, კანონმდებლობისა და ხელოვნების სახით შესაბამისი ფორმა შეესატყვისებოდა.

ამგვარად, შინაარსის ცვლილება თანდათან (ევოლიციურად), ან მყისიერად (რევოლუციის გზით) ცვლის ფორმასაც. მაგალითად, შუა საუკუნეებისათვის დამახასიათებელ მეტ-ნაკლებად კარჩაკეტილ ფეოდალურ-ნატურალურ მეურნეობას საფუძველი გამოუთხარა ვაჭრობა-ხელოსნობის განვითარებამ, ფულის მიმოქცევის ზრდამ და საზოგადოების არაარისტოკრატულ, ბურჟუაზიულ ფენებში კაპიტალის დაგროვებამ. ამას რევოლუციები და მოწინავე ევროპულ ქვეყნებში ახალი ეკონომიკური — კაპიტალისტური ურთიერთობების დამკვიდრება მოჰყვა, რომელიც თავისუფალ ბაზარსა და თავისუფალ მუშახელს ეფუძნება. საზოგადოების ეკონომიკური ბაზისის, ანუ საწარმოო ურთიერთობების შინაარსის ცვლამ კი იმ ფორმის ცვლაც გამოიწვია, რომელშიც ეს ურთიერთობები იყო გახვეული: პოლიტიკური წყობის, კანონმდებლობის, სასამართლო სისტემის, და თანდათანობით, საზოგადოების ყველა ინსტიტუტი ახალი ეკონომიკური ურთიერთობების წესისა და მოთხოვნების შესაბამისად გარდაიქმნა.

**მიზეზი და შედეგი.** საზოგადოებრივი და შესაბამისად, ისტორიული მოვლენები ერთმანეთთან *მიზეზ-შედეგობრივადაც* არიან დაკავშირებულნი. მართლაც, ყველა მოვლენას თავისი გამომწვევი მიზეზი აქვს. მაგრამ თუ ბუნების მოვლენებზე დაკვირვებისას ეს კავშირები უფრო აშკარაა — მაგალითად, თოვლის დნობას შედეგად მდინარის ადიდება მოსდევს, ხოლო გვალვას — დაშრობა, საზოგადოებაში მიმდინარე მოვლენების შემთხვევაში, ხშირად, მოვლენის გამომწვევ მიზეზსა და შედეგს შორის ურთიერთკავშირის დადგენა, ასეთივე მარტივი არ არის. მთავარია ასეთ დროს მოვლენის გამომწვევი *საბაბი* საკუთრივ *მიზეზში* არ ავრიოთ. მაგალითად, როგორც ამას ქვემოთ ვნახავთ, რუსეთში ყირიმის ომის წაგების შემდეგ ხელისუფლებამ ბურჟუაზიული რეფორმები წამოიწყო და გლეხების ბატონყმობიდან გათავისუფლება გამოაცხადა.

საქმე ისაა, რომ XIX ს-ის 50-იანი წლებისათვის რუსეთში ბატონყმობა უკვე ფეოდალური გადმონაშთის სახით არსებობდა. საწარმოო ძალების განვითარებამ, მათ შორის ინდუსტრიალიზაციის პროცესის დაწყებამ, რომელიც უკვე ახალ, კაპიტალისტურ საწარმოო ურთიერთობებს ეფუძნებოდა, ფეოდალურ წყობასა და ბატონყმობას, რა თქმა უნდა, ძირი გამოუთხარა. ფეოდალური წყობა, როგორც *რელიქტი*, რუსეთში იმ ასანთის კოლოფებიდან აგებულ ხუხულას ჰგავდა, რომელსაც თითის ერთი მიკარება ჩამოშლის. აი, ასეთი როლი ითამაშა ყირიმის ომმა, რომელიც ამ შემთხვევაში სწორედ ბიძგად, საბაბად მოგვევლინა. მიზეზი კი რუსეთის საზოგადოების სოციალურ-ეკონომიკურ განვითარებაში მდგომარეობდა. ამით იმის თქმა გვინდა, რომ ყირიმის ომმა მხოლოდ დააჩქარა მმართველი ელიტის მიერ გადაწყვე-

ტილების მიღება. ბატონყმობა რუსეთში ამ ომის გარეშეც გადავარდებოდა, შესაძლოა 5-10 წლით უფრო გვიან.

საბაბსა და მიზეზს შორის განსხვავების დემონსტრირებისას კლასიკურ მაგალითად *სარაევოს გასროლა* რჩება.

მართლაც, სერბი ექსტრემისტის მიერ სარაევოში ჩასული ავსტრიის *ერცჰერცოგის ფერდინანდის* მკვლელობას I მსოფლიო ომის დაწყება მოყვა, მაგრამ განა სწორი ვიქნებით, ეს ფაქტი ომის დაწყების მიზეზად მივიჩნიოთ? რა თქმა უნდა არა. წამყვანი კაპიტალისტური ქვეყნები იმ ხანად მსოფლიო გადანაწილებისათვის იბრძოდნენ. ამას ამ ქვეყნების სოციალურ-ეკონომიკური განვითარების სრულიად გარკვეული ისტორიული ეტაპი განაპირობებდა. ევროპა იმ ხანად დენთით სავსე კასრს წააგავდა, რომელსაც ნაპერწკალი სჭირდებოდა ასაფეთქებლად. აი, ამ ნაპერწკლის, ანუ საბაბის როლი სერბი ექსტრემისტის გასროლამ შეასრულა. მაგრამ, მოგეხსენებათ, რომ თუ სურვილია, საბაბი ყოველთვის მოიძებნება.

**სივრცე და დრო — რეგიონი და ეპოქა.** როდესაც ისტორიაზე ვსაუბრობთ, აუცილებლად უნდა გავითვალისწინოთ ისეთი კატეგორიები, როგორიცაა *დრო და სივრცე, ანუ ეპოქა და რეგიონი.*

მართლაც, დრო, ანუ ეპოქა, მნიშვნელოვან როლს თამაშობს ცალკეული ქვეყნის განვითარებაში. ეპოქის მატერიალურ გამოხატულებას საწარმოო ძალების, ანუ ტექნიკის, ტექნოლოგიებისა და ადამიანის, როგორც ამ ტექნოლოგიების შემქმნელისა და მომხმარებლის განვითარების (განათლების) დონე წარმოადგენს. იმავდროულად ტექნოლოგიური ცვლილებები და საზოგადოების ცოდნა-განათლება ზემოქმედებს ქვეყნის გეოგრაფიულ და გეოპოლიტიკურ ფაქტორებზე. იცვლება სარგებლიანობა ბუნებრივი რესურსების: ჰავა, ნიადაგის ნაყოფიერება, მთის ზოლი თუ დაბლობი, ნიადაგის მორწყვის შესაძლებლობა, მდინარესთან, ზღვასთან ან სავაჭრო გზებთან სიახლოვე, თანამედროვე ეტაპზე — ენერგო მატარებლების, კერძოდ, ნავთობის, ბუნებრივი აირის და ა.შ. ქონა-არქონა ხანდახან გადამწყვეტი ფაქტორიც კია ქვეყნის წარმატების გზაზე.

**რელიქტი** - გადმონაშთი

რეგიონის გეო-პოლიტიკური მდებარეობა, რომელიც ეპოქების მიხედვით იცვლება, ასევე ზემოქმედებს ცალკეული რეგიონებისა და იქ არსებული სახელმწიფოების განვითარებაზე. ცალკეული სახელმწიფოს წარმატება-წარუმატებლობა გარკვეულწილად დამოკიდებულია მისი მეზობელი ხალხების, თუ სახელმწიფოების სიძლიერე-სისუსტეზე, რეგიონში არსებულ ზოგად პოლიტიკურ კლიმატზე და ა. შ.

*როგორია მიმართება ეპოქასა და რეგიონს შორის?*

ერთი და იგივე გეოგრაფიული რეგიონი ყოველ ისტორიულ ეპოქაში იქ მცხოვრები საზოგადოების ეკონომიკური დაწინაურებისათვის ერთნაირად სახარბიელო ან არასახარბიელო რომ ყოფილიყო, მაშინ მსოფლიოში ეკონომიკურად მუდმივად დაწინაურებული და მუდმივად წარუმატებელი ქვეყნები თუ რეგიონები გვექნებოდა. ხშირად

**ერცჰერცოგი** — ავსტრიაში, შემდეგ ავსტრია-უნგრეთში ჰაბსბურგების სამეფო გვარის პრინცების ტიტული.

ვამბობთ: ანტიკური ცივილიზაციის წამყვანი ერი ბერძნები იყვნენ. დღეს საბერძნეთი ევროპის ერთ-ერთი არცთუ ყვე-ლაზე დაწინაურებული სახელმწიფოა. ბერძნები დღესაც, როგორც ანტიკურ ხანაში, ბალკანეთის ნახევარკუნძულზე და ხმელთაშუა ზღვის აუზის კუნძულებზე ცხოვრობენ, ანუ მათი გეოგრაფიული გარემო პრაქტიკულად არ შეცვლილა. მაშ რა მოხდა, ანტიკური ხანის ბერძნები იყვნენ ყველაზე უფრო ნიჭიერები, და დღევანდელმა ბერძნებმა კი ის ნიჭიერება დაკარგეს? რა თქმა უნდა, არა. უბრალოდ, საზო-გადოების ტექნიკისა და ტექნოლოგიების, აზროვნებისა და უნარ-ჩვევების განვითარების სრულიად კონკრეტულ დროს, უფრო ზუსტად, ისტორიის ძველ, ანუ ანტიკურ პერიოდში ბერძნები აღმოჩდნენ ყველაზე უფრო ხელსაყრელ გეოგ-რაფიულ და გეოპოლიტიკურ გარემოში, რამაც მათი სწრაფი სოციალურ-ეკონომიკური და პოლიტიკურ-კულტურული განვითარება განაპირობა.

საინტერესოა, რომ XIII ს-ის 20-იან წლებამდე, ანუ მონღოლთა შემოსევებამდე მახლობელი აღმოსავლეთის ქვე-ყნები და მათ შორის, საქართველო, ევროპის ქვეყნებს სოცია-ლურ-ეკონომიკური განვითარების თვალსაზრისით არა თუ არ ჩამოუვარდებოდა, არამედ მთელი რიგი პარამეტრებით აღემატებოდა კიდეც; მაგრამ სწორედ იმ გეოპოლიტიკურმა პროცესებმა, რომლებმაც XIII-XV საუკუნეებში მახლობელი აღმოსავლეთის ეკონომიკური დაქვეითება გამოიწვია, დასა-ვლეთ ევროპის სახელმწიფოების სწრაფ ეკონომიკურ აღმავ-ლობას შეუწყო ხელი. აქ, უპირველეს ყოვლისა, მომთაბარე მონღოლური და თურქმანული ტომების გადაადგილებისა და დამკვიდრების შედეგად გამოწვეულ მახლობელი აღმო-სავლეთის ქალაქებისა და ზოგადად, ეკონომიკური პოტენ-ციალის მნიშვნელოვან ნგრევას ვგულისხმობთ.

ამგვარად, დრო (ანუ ეპოქა) და სივრცე (ანუ გეოგ-რაფიული და გეოპოლიტიკური რეგიონი) გარკვეულ ურთი-ერთმიმართებაშია: გეოგრაფიული რეგიონი, რომელიც ერთ რომელიმე ისტორიულ პერიოდში იქ მცხოვრები საზოგა-დოების ეკონომიკურ წინსვლას უწყობს ხელს, სხვა ისტო-რიულ ეპოქაში, შესაძლოა, იმავე საზოგადოების განვითა-რების შემაფერხებელიც აღმოჩნდეს და პირიქით.

მსოფლიო ისტორიაზე ერთი თვალის გადავლებაც კი საკმარისია რომ დავრწმუნდეთ, თუ როგორ ფართოვ-დებოდა ადამიანის გეოგრაფიული თვალსაწიერი და მისი წარმატებული ცხოვრება-მოღვაწეობის გეოგრაფიული არეა-ლი. მართლაც, როგორც ვიცით, თავდაპირველად, ანტი-კური ისტორიის გარიჟრაჟზე წარმატებას იმ ხალხებმა და სა-ზოგადოებებმა მიაღწიეს, ვინც დიდი მდინარეების ნაპირას სახლობდა. მოგვიანებით, გვიან ანტიკურ პერიოდში მეტ წარმატებას ზღვების ირგვლივ, განსაკუთრებით კი ხმელ-თაშუა ზღვის აუზში მცხოვრებმა ხალხებმა მიაღწიეს. შუა საუკუნეებში ეს ვითარება უცვლელი რჩებოდა, რაც შეეხება ახალი ისტორიის ხანას, აქ უცილობელ ლიდერებად ის ხალხები იქცნენ, რომელთა ქვეყნები ოკეანეების, განსაკუთ-რებით კი ატლანტის ოკეანის სანაპირო ზოლს ფლობდნენ და ამ ოკეანეში უშუალო გასასვლელი ჰქონდათ.

# კაცობრიობის განვითარების ეტაპები - ანტიკური ხანა

# VIII თავი

ცივილიზაცია ძველ თუ თანამედროვე საზოგა-დოებებში არსებულ პოლიტიკურ-ეკონომიკურ, სოცია-ლურ (საზოგადოებრივ) და კულტურულ-რელიგიურ ტრადი-ციათა ერთობლიობას ეწოდება. ერთმანეთისაგან განასხვავებენ ცალ-კეული ერების, მაგალითად, ქართველების, სომხების, რუსების. ან ცალკეული რეგიონების, მაგალითად: ევროპულ, წინააზიურ, ხმელთაშუაზღვისპირა და ა.შ. ცივილიზაციებს. ცივილიზაციებს ერთმანეთისაგან განასხვავებენ რელიგიური ნიშნითაც, მაგალითად, ქრისტიანული, ისლამური, ბუდისტური და ა.შ.

მეცნიერთა ერთი ნაწილი ცივილიზაციების ისტორიაში მთავარ როლს აკუთვნებს არა იმ ეთნიკურ-კულტურულ განს-ხვავებებს, რაც სხვადასხვა ცივილიზაციებს ერთმანეთს აშო-რებს, არამედ იმ ზოგადსაკაცობრიო და უნივერსალურ ღირე-ბულებებს, რომლებიც მათ, როგორც ადამიანთა საზოგადოე-ბებს, აერთიანებს. ასეთი მეცნიერები მომავალში ერთიანი მსოფლიო ცივილიზაციის შექმნის შესაძლებლობას ხედა-ვენ, მათ *გლობალისტები* შეგვიძლია ვუწოდოთ.

**ცივილიზაცია** ლათინური „ცივილისიდან“ წარმოსდგება და ქალაქურს, სამოქალაქოს, სახელმწიფოებრივს აღნიშნავდა.

ისტორიკოსები, რომლებიც ერთიანი მსოფლიო ცივი-ლიზაციის არსებობას აღიარებენ, კაცობრიობის ისტორიას მსო-ფლიო ცივილიზაციური ციკლების მონაცვლეობის მიხედვით შვიდ ეტაპად ჰყოფენ:

პირველ ეტაპად *ნეოლითურ* ანუ *ახალი ქვის ხანის ცივილიზაციას* მიიჩნევენ — ძვ. წ. VIII-IV ათასწლეულები, როდესაც ადამიანმა უმარტივეს დონეზე წარმოება დაიწყო.

მეორე ეტაპი *სამდინარო ცივილიზაციის ხანაა* — ძვ. წ. IV-II ათასწლეულები. მართლაც, პირველი სახელმწიფოები დიდი მდინარეების ნაპირებზე წარმოიქმნა. ასეთი ცივილი-ზაციების კერები იყო ნილოსი — ეგვიპტეში, მდინარეები ტიგ-როსი და ევფრატი — შუამდინარეთში, ინდი და განგი — ინ-დოეთში, ხუანხე და იანძი — ჩინეთში. ძვ. წ. IV-II ათასწლე-



**ოქროს თასი**
ძვ. წ. II ათასწლ. დასაწყისი
თრიალეთის ყორღანული
კულტურა
საქართველო, წალკის რაიონი,
წალკის წყალსაცავის ტერიტორია.



**შავპრიალა კერამიკა.**
მტკვარ-არაქსის
კულტურა.
ძვ.წ. IV-III ათასწლ.



**ოქროს ლომი ძვ. წ. III ათასწლ. შუა ხანები** საქართველო – სოფელი წნორი.
წნორის ყორღანი.

ულებში სამხრეთ კავკასიის დიდი მდინარეების: მტკვრის, არაქსის, რიონისა და ჭოროხის აუზებში ერთმანეთი ბრინჯაოს რამდენიმე არქეოლოგიურმა კულტურამ შეცვალა.

მესამე, *ანტიკურ ცივილიზაციაში* — ძვ. წ. IX - ახ. წ. V სს — წამყვან როლს ძველი ბერძნები და რომაელები ასრულებდნენ. ანტიკური ცივილიზაციის მთავარი ცენტრები ხმელთაშუაზღვისპირეთის, წინა აზიის, აღმოსავლეთ და სამხრეთ აზიის ქვეყნები იყო. ამ ცივილიზაციის განუყოფელი ნაწილი ძველი ქართული სახელმწიფოები: ეგრისი (კოლხიდა-ლაზიკა) და ქართლი (იბერია) იყვნენ.

მეოთხე ეტაპი *ფეოდალური ცივილიზაციაა*. ეს ტერმინი პირობითია და, ზოგადად, V-XV სს. მსოფლიო ცივილიზაციას გულისხმობს, რომელსაც, როგორც გვახსოვს, შუა საუკუნეებსაც უწოდებენ. მსოფლიო ცივილიზაციის განვითარების ამ ეტაპმა ევრაზიის უდიდესი ნაწილი ისევე, როგორც ჩრდილო და ჩრდილო აღმოსავლეთ აფრიკა მოიცვა. თანამედროვე ერებისა და ქვეყნების დიდი ნაწილის წარმოქმნა-ჩამოყალიბება მსოფლიო ცივილიზაციის განვითარების ამ პერიოდზე მოდის.


ძველი ეგვიპტე, ქალაქ ლუქსორის ტაძრის ნაშთი ძვ. წ. II-I ათასწლ.

მეხუთე, *წინაინდუსტრიულ ანუ მანუფაქტურულ ცივილიზაციას* (XV-XVIII ს. 30-იანი წლები) საფუძველი დასავლეთ ევროპაში, უფრო ზუსტად, ატლანტის ოკეანის აუზის ევროპულ ნაწილში ჩაეყარა. ამ ცივილიზაციის წამყვან ქვეყნებად ჯერ პორტუგალია-ესპანეთი, შემდგომ კი ჰოლანდია-ინგლის-საფრანგეთი იქცნენ. მსოფლიო ცივილიზაციის განვითარების ამ პერიოდმა თავის ფერხულში ევრაზია და აფრიკა, ისევე როგორც ახლად აღმოჩენილი კონტინენტებიც: ჩრდილოეთ და სამხრეთ ამერიკა და ავსტრალია მთლიანად ჩაითრია.

აღნიშნულ პერიოდში ევროპა, სადაც მანუფაქტურული წარმოების განვითარების ფონზე, ახალი კაპიტალისტური ურთიერთობები ჩაისახა, სხვა რეგიონებთან შედარებით აშკარად დაწინაურდა. ამ ეპოქას *ევროპის გაფართოების ხანაც* შეიძლება ვუწოდოთ, ვინაიდან ევროპული მოსახლეობა არამარტო განსახლდა ახალ კონტინენტებზე, არამედ იქ თავისი ცხოვრების წესიც დანერგა.

XIX ს-ის დასაწყისიდან ხელით შრომაზე დამყარებული მანუფაქტურული წარმოება თანდათანობით მანქანა-დანადგარების გამოგონება-დანერგვის შედეგად აღმოცენებულმა ქარხანა-ფაბრიკებმა შეცვალეს. ასე დაიწყო მსოფლიო ცივილიზაციის განვითარების ისტორიაში მეექვსე *ინდუსტრიული პერიოდი*, რომელიც XX ს-ის 70-იან წლებამდე გაგრძელდა. ამ ცივილიზაციას საფუძველი ინგლისში ჩაეყარა და შემდეგ ევროპასა და ჩრდილოეთ ამერიკაში გავრცელდა, ხოლო XIX-XX სს-ებში თითქმის მთელი მსოფლიო მოიცვა.

მეშვიდე, თანამედროვე *ინფორმაციულ ცივილიზაციას* თავდაპირველად ჩრდილოეთ ამერიკაში, დასავლეთ ევროპასა და იაპონიაში ჩაეყარა საფუძველი და ძალზე სწრაფად თითქმის მთელი მსოფლიო მოიცვა. მისი მთავარი ატრიბუტი კომპიუტერული ტექნიკა და ინტერნეტია. კომპიუტერულმა ტექ-

ნოლოგიამ საბჭოთა იმპერიაში გვიან, პრაქტიკულად 80-იანი წლების მეორე ნახევარში დაიწყო გავრცელება. 1991 წელს კი საბჭოთა კავშირი დაიშალა. ყოფილ საბჭოთა სივრცეში კომპიუტერიზაცია და ინტერნეტიზაცია ყველგან ერთნაირად როდი წარიმართა. საქართველო პოსტსაბჭოთა ქვეყნების იმ მცირერიცხოვანთა რიგებს ეკუთვნის, სადაც ეს პროცესი განსაკუთრებით დაჩქარდა.

ცივილიზაციის ისტორიის შემსწავლელთა მეორე ნაწილს ცივილიზაციებს შორის ეთნიკურ-კულტურული ნიშნით არსებული განსხვავება იმდენად მნიშვნელოვნად მიაჩნია, რომ უარყოფს ერთიანი მსოფლიო, ანუ საკაცობრიო ცივილიზაციის არსებობას, ან მომავალში მისი შექმნის შესაძლებლობას; ისინი, შესაბამისად, *ანტიგლობალისტებს* შეიძლება მივაკუთვნოთ.



კიოლნის საკათედრო ტაძარი, გერმანია, ქ. კიოლნი, XIII-XV სს.

აქვე უნდა აღვნიშნოთ, რომ როგორც გლობალისტები, ისე ანტიგლობალისტები მხოლოდ ნაწილობრივ არიან მართლები და, შესაბამისად, ნაწილობრივ ცდებიან, რაც ისტორიული მოვლენების ცალმხრივი ხედვიდან გამომდინარეობს.

ხატოვნად რომ წარმოვიდგინოთ, ამ შემთხვევაში საქმე იმ ცნობილ შუამდე შევსებულ ჭიქასთან გვაქვს, რომელსაც ერთნი ნახევრად სავსედ, მეორენი კი ნახევრად ცარიელად მიიჩნევენ.

სინამდვილეში, გლობალიზაცია, როგორც ლტოლვა გაერთიანებისაკენ და განსხვავებების ნიველირებისაკენ, ანუ ინტეგრაციისაკენ, ისევე როგორც ანტიგლობალიზაცია, როგორც მისწრაფება განცალკევებისა და თვითმყოფადობის შენარჩუნებისაკენ, ანუ დეზინტეგრაციისაკენ, ერთი მედლის ორი მხარეა და ერთმანეთის გარეშე ბუნებაში არ არსებობს. გლობალიზაციის და ინტეგრაციის პროცესის გარეშე ვერ წარმოიქმნებოდა ვერც ერთი ერი და, შესაბამისად, ეროვნული კულტურა, ვინაიდან ერი, როგორც სოციალურ-ეკონომიკური, კულტურული, პოლიტიკური ფენომენი, ნათესაური, თუ უბრალოდ მეზობელი ტომების, ხალხებისა და ეთნოსების გაერთიანება-გლობალიზაციის ნაყოფია. რაც უფრო ძლიერია ერი, მით უფრო ძლიერდება მისი შემადგენელი რეგიონალურ-ეთნოგრაფიული *ქვეკულტურები.* — რატომ? იმიტომ, რომ მდიდარ და ძლიერ ქვეყანას შეუძლია მეტი სახსრები დახარჯოს თავისი ეთნოგრაფიული კუთხეებისა და ქვეკულტურების განვითარებაზე და პირიქით.

რაც შეეხება, კულტურულ ზეგავლენას, აქ უკვე კულტურათა ჭიდილთან გვაქვს საქმე. დიდი და ძლიერი ქვეყანა, იმავდროულად, ტრადიციულ და ძლიერ კულტურას სულაც არ გულისხმობს და, პირიქით, პატარა ერი შეიძლება დიდი და ძლიერი კულტურის მატარებელი იყოს. ისიც უნდა ითქვას, რომ ახალმა ტექნოლოგიებმა მცირე ერების დიდ კულტურებს არნახულად გაუადვილა თავიანთი მონაპოვარის შენახვა, გავრცელება და განვითარება: ძველად ერთი ხუთას გვერდიანი წიგნი რომ გამოგვეცათ, ათეულობით ადამიანის შრომა იყო

საჭირო, დღეს ავტორს, სურვილის შემთხვევაში, თვითონვე, სხვების დაუხმარებლად შეუძლია საკუთარი წიგნის გამოცემა.

ინტეგრაციის და დეზინტეგრაციის ძალების მოქმედების კლასიკურ მაგალითს მსოფლიო რელიგიები წარმოადგენს. თავის დროზე ქრისტიანობამ, ისლამმა, ბუდიზმმა სრულიად განსხვავებული ერები და კულტურები ერთ გლობალურ სულიერ სივრცეში მოაქცია, მაგრამ, იმავდროულად, ამოქმედდა დეზინტეგრაციული ძალები: იმთავითვე, როგორც კი ამ რელიგიებმა მსოფლიოს მნიშვნელოვანი სივრცე მოიცვეს, დაიწყო მათი დაშლა. ქრისტიანობაში, მაგალითად, მონოფიზიტებად, დიოფიზიტებად; უფრო მოგვიანებით, კათოლიკეებად, მართლმადიდებლებად, პროტესტანტებად. ეს დაშლა ხშირად ეროვნული თვითდამკვიდრების ელფერსაც ატარებდა.



ათენი, აკროპოლისი . ძვ. წ. V ს.

ქართველები, ძირითადად, მართლმადიდებლები არიან. მიუხედავად ამისა, მათი მართლმადიდებლობა განსხვავდება რუსული და ბერძნული მართლმადიდებლობისაგან, ისევე, როგორც რუსული და ბერძნული —ერთმანეთისაგან.

ქართული კულტურა და ცივილიზაცია დიდი მსოფლიო გლობალური ცივილიზაციების გზაჯვარედინზე ჩამოყალიბდა, ამიტომ მისთვის უცხო არაა თანამედროვე დიდი ცივილიზაციებისათვის დამახასიათებელი მსოფლაღქმა, ვინაიდან მათთან საერთო ფესვები აკავშირებს. რაც შეეხება ზეგავლენას, ჯანსაღი ცივილიზაცია ცუდს, მისთვის ნაკლებად საჭიროს აისხლიტავს და კარგს, მისთვის სასარგებლოს ითვისებს. ძნელი წარმოსადგენია იმაზე მეტი ზეგავლენა და ზეწოლა, რაც ქართულმა საზოგადოებამ და კულტურამ რუსეთის იმპერიის მიერ ქართული სამეფო-სამთავროების გაუქმებისა და დაპყრობის შემდეგ განიცადა.

XIX ს-ის შუა წლებისათვის ქართული ენა და *საქართველოს* ხსენებაც კი იკრძალებოდა შედეგად — თერგდალეულთა მოღვაწეობა და ეროვნულ-განმათავისუფლებელი მოძრაობის აღმავლობა მივიღეთ.

თუ კაცობრიობის ისტორიას გადავხედავთ, დავინახავთ, რომ ის მთლიანად ინტეგრაცია-დეზინტეგრაციის უწყვეტი ჯაჭვია. კაცობრიობის სახელმწიფოებრივი ისტორიის გარიჟრაჟზევე წარმოიქმნა დიდი იმპერიები, ისეთი როგორიც იყო აქემენიანთა სპარსეთი, ალექსანდრე მაკედონელის იმპერია, რომის იმპერია. ამ მართლაც რომ მსოფლიო იმპერიებმა მთელი რეგიონები და კონტინენტებიც კი ერთ გლობალურ კულტურულ-პოლიტიკურ სივრცეში მოაქციეს. ეს, ერთი მხრივ, ხელს უწყობდა ვაჭრობისა და ფულის მიმოქცევის განვითარებას, მეცნიერული და ტექნიკური მიღწევების სწრაფ გავრცელებას, მეორე მხრივ, იმპერიები აფერხებდნენ მის საზღვრებში მოქცეული ცალკეული ქვეყნებისა და ხალხების ეკონომიკურ წინსვლას და განვითარებას. ამიტომ ამ დიდ იმპერიებში გაერთიანებული ქვეყნები თავიანთი თვითმყოფადობის შენარჩუნებისა და დამოუკიდებლობის აღდგენისაკენ მიისწრაფოდნენ, რაც დეზინტეგრაციულ ძალებს აძლიერებდა და, საბოლოოდ, ამ იმპერ-



რომი, კოლიზეუმი. ძვ. წ. I ს.

იების დაშლას იწვევდა. ხშირად გაიგონებთ, რომ თითქოს გლობალიზაცია განსაკუთრებით საშიში გახდა დღეს, როდესაც XX-XXI სეუკუნეები მიჯნაზე ტექნოლოგიურმა რევოლუციამ დედამიწა „ერთ დიდ სოფლად“ აქცია და მისი ყოველი წერტილი იოლად ხელმისაწვდომი გახადა, რაც ვითომდა მეტ საშუალებას აძლევს დიდ და ძლიერ სახელმწიფოებს, ჩაერიონ თუნდაც შორეული პატარა ქვეყნის ცხოვრებაში. საქმე ისაა, რომ დიდ და ძლიერ სახელმწიფოებს ეს არც არასოდეს უჭირდათ, ტერიტორიული სიშორეც მათთვის სერიოზული დაბრკოლება როდი იყო. გავიხსენოთ, თუნდაც არაბთა სახალიფო, მონღოლთა იმპერია და შედარებით ახლო ისტორიიდან — დიდი ბრიტანეთის იმპერია.



**ჩინეთის დიდი კედელი.**
ძვ წ. III საუკუნე

მსოფლიო ისტორია გვასწავლის, რომ სრულიად დამოუკიდებელი ქვეყნებიც, შეგნებულად თუ შეუგნებლად, თავს რომელიმე გლობალური ცივილაზაციის ნაწილად მოიაზრებენ. ასეთ გლობალურ ცივილიზაციებში ყოველთვის იკვეთება ერთი ან რამდენიმე ლიდერი სახელმწიფო, რომლებიც ცივილიზაციათა ჭიდილში მრავალრიცხოვანი „მოკიდებული“, „მომყოლი“ სახელმწიფოებითა და ხალხებით გამოდიან. ყოველთვის უფრო ძლიერია ცივილიზაცია, რომელიც ასეთი „მომყოლი“ ქვეყნების შემოკრებას შედარებით თავისუფალი არჩევანის გზით ახდენს და არა ამ ქვეყნების დაპყრობითა და ძალადობით. მეორე მხრივ, სწორი არჩევანი მნიშვნელოვანწილად განსაზღვრავს ქვეყნისა თუ რეგიონის სამომავლო ბედს.

გლობალური ცივილიზაციების წარმოქმნა და მათ შორის ჭიდილის დასაწყისი ჯერ კიდევ დიდმა ჰეროდოტემ შენიშნა და თავისებური ახსნაც მისცა. მან სწორედ დაინახა განსხვავება და დაპირისპირება სპარსელების ეგიდით გაერთიანებულ სამყაროს — აზიასა და ბერძნულ სამყაროს — ევროპას შორის და ეს ამ სამყაროების მიერ ერთმანეთის მიმართ ჩადენილი არაკორექტული საქციელით ახსნა.

მართლაც, ცივილიზაციური განსხვავება დასავლეთსა და აღმოსავლეთს შორის, ევროპასა და აზიას შორის ანტიკური ისტორიის სიღრმიდან მოდის. ეს ორი სამყარო პირველად, როგორც გვახსოვს, ალექსანდრე მაკედონელმა გააერთიანა. ამ კავშირმა რიტუალური გამოხატულება აქემენიანთა ერთ-ერთ დედაქალაქ სუსაში (აქემენიანთა სპარსეთში ოთხი დედაქალაქი იყო) მოწყობილ ცნობილ საქორწინო დღესასწაულში ჰპოვა, რომლის დროსაც **ალექსანდრე მაკედონელმა** სამშობლოდან წამოყვანილი 10000 მეომარი ამდენსავე სპარსელ ქალზე დააქორწინა.



**მანგლისის ღვთისმშობლის სახელობის საკათედრო ტაძარი საქართველო, დაბა მანგლისი IV-XI სს.**

ამ პერიოდის დასავლეთისა და აღმოსავლეთის სამყაროს გაერთიანების სიმბოლოა ალექსანდრე მაკედონელის მეტსახელი, რომლითაც მას არაბული წყაროები, მათ შორის მუსლიმთა საღვთო წიგნი ყურანი მოიხსენიებს: ზულ-კარნაინი — ორრქიანი, რაც მსოფლიოს ორი ნაწილის, დასავლეთისა და აღმოსავლეთის მფლობელის, ანუ მსოფლიო მბრძანებლის სინონიმია.

მაკედონელ მოლაშქრეთა სპარსელ ქალებზე ქორწინება ძვ.წ. 324 წელს მოხდა.

ალექსანდრე მაკედონელის ხანიდან მოყოლებული „აღმოსავლეთსა და დასავლეთზე“ ბატონობა, რაც მსოფლიო მბრძანებლობას ნიშნავდა, ყველა ძლიერის ოცნება იყო. ორთავიანი არწივი, რომელიც ბიზანტიის იმპერიის სიმბოლო იყო, ხოლო ბიზანტიის ოსმალთა მიერ დაპყრობის შემდეგ რუსეთმა დაიმკვიდრა, ხაზს უსვამდა ჯერ ბიზანტიის იმპერატორების, ხოლო შემდეგ რუსეთის მეფეებისა და იმპერატორების პრეტენზიას აღმოსავლეთისა და დასავლეთის ფლობაზე, ანუ მსოფლიო ბატონობაზე. როდესაც თურქ-სელჩუკებმა XI ს-ის შუა წლებში ბაღდადი აიღეს, **ხალიფამ** მათ წინამძღოლს თოღრულ ბეგს ორრქიანი გვირგვინი დაადგა, რითაც ის „აღმოსავლეთისა და დასავლეთის“ მეფედ, ანუ მსოფლიოს მბრძანებლად აღიარა.

ოსმალთა სულთნები მონეტებზე იხსენიებოდნენ, როგორც *სულთანი **ორი ხმელეთისა** და ხაკანი **ორი ზღვისა**.* სულთნის სასახლის მთავარ შესასვლელ კარზე (ბაბ-იჰუმაიუნზე), შემორჩენილია წარწერა: „სულთანი მეჰმედი... ღმერთის ჩრდილი და სული. ადამიანთა შორის... ორი კონტინენტის და ორი ზღვის, აღმოსავლეთის და დასავლეთის ბატონი.“

**ხალიფა** (არაბულად — „ნაცვალი“ „მოადგილე“) — მუსლიმთა უმაღლესი სასულიერო და საერო ხელისუფლის ტიტული შუა საუკუნეებში.

მსოფლიოს მბრძანებლის მნიშვნელობით იხმარებოდა „აღმოსავლეთი“ და „დასავლეთი“ ერთიანობის ხანის საქართველოს მეფეთა ტიტულატურაში: „ყოვლისა აღმოსავლეთისა და დასავლეთისა თვითმფლობელობითა მპყრობელი“.

თანამედროვე ეტაპზე, როდესაც *დასავლეთსა და აღმოსავლეთზე* საუბრობენ, გეოგრაფიულ მნიშვნელობაზე უფრო, სწორედ ცივილიზაციურ განსხვავებას უსვამენ ხაზს. *დასავლეთში* განვითარებული კაპიტალისტური ურთიერთობებისა და დემოკრატიის ქვეყნებს მოიაზრებენ. ასეთი გაგებით, ისრაელს ისევე, როგორც იაპონიას, *დასავლეთის* ცივილიზაციას მიაკუთვნებენ, იმ დროს, როდესაც გეოგრაფიული თვალსაზრისით იაპონიიდან ბევრად უფრო დასავლეთით მდებარე ცენტრალური აზიისა და მახლობელი აღმოსავლეთის ქვეყნები — *აღმოსავლეთად* განიხილებიან.

**ორი ხმელეთი** — იგულისხმება დასავლეთი — ევროპა და აღმოსავლეთი — აზია ლიბიითურთ, ანუ აფრიკითურთ.

**ორი ზღვა** — მოიაზრება დასავლეთით ხმელთაშუა ზღვის და აღმოსავლეთით არაბეთის ზღვის აუზები.

დღესდღეობით მიღებულია კაცობრიობის სახელმწიფოებრივი ისტორიის, (განსხვავებით წინარეისტორიული, ანუ სახელმ-წიფომდელი პერიოდისაგან) ოთხ დიდ პერიოდად დაყოფა: ძველი (ანტიკური), შუა საუკუნეები, ახალი და უახლესი.

## ანტიკური ხანის ცივილიზაციები

ანტიკური ხანის ცივილიზაცია უპირველეს ყოვლისა, ქალაქური ცივილიზაცია იყო. მართლაც, ნეოლითური და ენეოლითური ხანის ქალაქური ტიპის დასახლებები, ბრინჯაოს ხანისათვის უკვე მსხვილ სავაჭრო-სახელოსნო ცენტრებად, ცნობილ ანტიკურ ქალაქებად ჩამოყალიბდნენ: გამაგრებული დამცველი გალავნებით, მოედნებით, ტაძრებითა

და სხვა გამაგრებული დამცველი გალავნებით, მოედნებით, ტაძრებითა და სხვა საკულტო შენობებით, აბანოებით, საკუთარი პოლიტიკური მმართველობითა და ამ მმართველობისათვის განკუთვნილი საჯარო სასახლე-ნაგებობებით.

ისტორიის ანტიკური პერიოდისათვის დამახასიათებელია ქალაქების სამხედრო-პოლიტიკური ბატონობა მათ ირგვლივ მდებარე ტერიტორიაზე — დაბებზე. ანტიკური ქალაქები მათზე დაქვემდებარებული ტერიტორიით თავდაპირველად პატარ-პატარა სახელმწიფოებს წარმოადგენდნენ, რომლებსაც ან მეფე, ან ქალაქის არჩეული ხელისუფალი მართავდა. ამიტომ მათ მეცნიერები ქალაქ-სახელმწიფოებს უწოდებენ. ზოგგან ქალაქ-სახელმწიფოები თანდათანობით ერთმა უფრო მძლავრმა ქალაქ-სახელმწიფომ დაიპყრო და გააერთიანა. ამ გზით ჩამოყალიბდა ანტიკური ხანის მრავალი დიდი სახელმწიფო, რომელთა სახელებიც მათი მთავარი ქალაქე-ბისაგან წარმოსდგება. მაგალითად, ქალაქი ასური და ასურეთი, ქალაქი ბაბილონი და ბაბილონის სამეფო. ქალაქი რომი და რომის სახელმწიფო.

ვინაიდან ანტიკური ხანის ქალაქები, უპირველეს ყოვლისა, ხელოსნობისა და ვაჭრობის ცენტრებს წარმოადგენდნენ, ამიტომ ისინი დიდი მდინარეების, მათი შენაკადების, ან ზღვების სანაპიროზე წარმოიშვნენ, რომლებიც სავაჭრო-სამიმოსვლო არტერიებს ქმნიდნენ. ასე რომ, უკვე ადრე ბრინჯაოს და შუა ბრინჯაოს ხანაში ცივილიზაციის წარმატებისათვის სავაჭრო-სამიმოსვლო გზებს უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა.

საზოგადოების ისტორიის ანტიკური პერიოდი, განსაკუთრებით კი ადრეანტიკური პერიოდი, კაცობრიობის სახელმწიფოებრივი ცხოვრების საწყისი ხანა იყო, ამიტომ, როგორც პირველყოფილი თემური წყობილებიდან ამოზრდილ საზოგადოებაში ჯერ კიდევ ფრიად ძლიერი იყო გვაროვნულ-თემური წყობილებისათვის დამახასიათებელი ინსტიტუტები: მაგ.: გვარში შემავალ ოჯახებს და ადამიანებს ჰქონდათ სახლზე, კარ-მიდამოზე, მიწის გარკვეულ ნაკვეთზე, თუ ბაღზე კერძო საკუთრება, მაგრამ ამავე დროს ჯერ კიდევ დიდი იყო ხვედრითი წილი საერთო საგვარეულო, თუ საოჯახო საკუთრებისაც. გვარს, ან დიდ ოჯახს თავისი უფროსი „მამა“, „მამასახლისი“ ჰყავდა, რომლის წინაშე გვარის დანარჩენი წევრები „მსახურები“ და „მონები“ იყვნენ. ოჯახის უფროსის — მამის უფლებები იმდენად დიდი იყო, რომ ხშირად ანტიკური სახელმწიფოს კანონის მიხედვით, ოჯახის უფროსს საჭიროების შემთხვევაში (ვალი ან სხვ.), ცოლი და შვილები შეეძლო, მონებადაც კი გაეყიდა. მნიშვნელოვან როლს საზოგადოების ცხოვრებაში უბანი, ან თემი თამაშობდა. ქალაქის ცალკეულ უბანში მცხოვრებ ადამიანებს საერთო დღესასწაულები და საერთო ცხოვრების წესი ჰქონდათ. ქალაქის ან სახელმწიფოს უმნიშვნელოვანესი საკითხების გადასაწყვეტად მეფე, ან მეფის ადმინისტრაციის წარმომადგენლები ჯერ კიდევ იწვევდნენ „სახალხო კრებებს“, რაც აგრეთვე გვაროვნულ-თემური წყობილებისა და პირველყოფილი თემური დემოკრატიის გადმონაშთად შეიძლება მივიჩნიოთ და სხვ.

იმავდროულად ანტიკურ საზოგადოებას, უკვე შემუშავებული ჰქონდა კერძო საკუთრების დაცვის მკაცრი კანონები. ქონება მამიდან შვილებზე გადადიოდა, ხშირად კანონი, მამის მემკვიდრეობის გაყოფისას, საგანგებოდ უფროსი და უმცროსი შვილების წილსაც ითვალისწინებდა. ქალის ეკონომიკურ დამოუკიდებლობას მზითვი განაპირობებდა, რომელიც ქალის სიცოცხლის მანძილზე, როგორც ძმებისა და მეუღლის, ისე შვილების მხრივ ხელშეუხებელი იყო და ქალის გარდაცვალებამდე მის განკარგვაში რჩებოდა. საერთოდ, უნდა ითქვას, რომ ანტიკურ საზოგადოებაში კერძო საკუთრებას კანონი ფრიად მტკიცედ იცავდა და მისი ხელყოფისა თუ ქურდობის შემთხვევები სასტიკად ისჯებოდა, ხშირად სიკვდილითაც კი.

ანტიკურმა სამყარომ ვაჭრობისა და მევახშეობის განვითარების მაღალ დონეს მიაღწია. იმ პერიოდის ადამიანებისათვის უკვე ცნობილი იყო ისეთი ეკონომიკური კატეგორიები, როგორიცაა მოგება, ზარალი, სარგებელი, თავნი, კრედიტი. ამავე პერიოდში ვითარდება მეწარმეობა, შრომის დანაწევრებისა და ორგანიზების სისტემები, ადრეანტიკური ხანის ბოლოს მოიჭრა პირველი მონეტები და გაჩნდა საბანკო ორგანიზაციების ჩანასახები.

როდესაც კაცობრიობის ისტორიის ანტიკურ პერიოდს შევისწავლით, უმჯობესია დროში ის ორ დიდ — *ადრეანტიკურ* და *გვიანანტიკურ* ქვეპერიოდებად — ეტაპებად დავყოთ, სადაც ადრეული ეტაპი — ცალკეული, მეტ-ნაკლებად მცირე, თუ დიდი სახელმწიფოების განვითარების ხანაა, გვიანი ეტაპი კი — დიდი, *გლობალური იმპერიების* წარმოქმნა-განვითარების.

ეკონომიკური განვითარების საფუძვლების მიხედვით თუ ვიმსჯელებთ, ანტიკური ცივილიზაციები შემდეგნაირად შეიძლება დავაჯგუფოთ: ქვეყნები, რომლის განვითარებაში წამყვანი როლი მიწათმოქმედების აღმავლობამ ითამაშა. მათ სახმელეთო, ან დიდი მდინარეთა ცივილიზაციის ქვეყნები ეწოდებათ; ქვეყნები, რომელთა დაწინაურებაში საზღვაო ვაჭრობამ შეასრულა გადამწყვეტი როლი, ანუ საზღვაო ცივილიზაციები და საბოლოოდ ხალხები, რომელთა ცივილიზაციის განვითარება მომთაბარულ მესაქონლეობას ეფუძნებოდა.

სახმელეთო ანუ დიდი მდინარეების ცივილიზაციები ძველ აღმოსავლეთში ჩამოყალიბდნენ და ესენია: ძველი ეგვიპტე, მდ. ნილოსზე — ჩრდილო-აღმოსავლეთ აფრიკაში; შუმერების ქალაქ სახელმწიფოები, ბაბილონის, აქადის, ასურეთისა და მითანის სამეფოები მდინარეების ტიგროსისა და ევფრატის შუამდინარეთში, ძველი ჩინეთის სახელმწიფო, მდინარეების ხუანხესა და იან ძის გასწვრივ; ძველი ინდოეთი ინდისა და განგის მდინარების ირგვლივ; ქეთების, ფრიგიის, ლიდიის და ა.შ. სამეფოები მცირე აზიაში; ისრაელისა და იუდეის სამეფო აღმოსავლეთ ხმელთაშუაზღვისპირეთში; ძველი ეგრისის (კოლხიდას) და ურარტუს სამეფოები სამხრეთ კავკასიაში; ხორეზმი, ბაქტრია, სოგდიანა და ა.შ. ცენტრალურ აზიაში მდინარების, სირდარიასა და ამუდარიას გასწვრივ; უძველესი სახლმწიფოები თანამედროვე ირანის ტერიტორიაზეც არსებობდნენ: ძველი ელამი, მიდია და აქემენიანთა სპარსეთი, რომელმაც *ძველი აღმოსავლეთის ქვეყნების* დიდი

ნაწილი გააერთიანა და კაცობრიობის ისტორიაში ორ აფრიკის და ევრაზიის კონტინენტებზე გადაჭიმული პირველი ნამდვილი იმპერია შექმნა.

საზღვაო-სავაჭრო ცივილიზაციების მაგალითს ადრეანტიკურ ხანაში წარმოადგენდნენ ფინიკიისა და ძველი საბერძნეთისა სახელმწიფოები, რომლებიც ხმელთაშუაზღვის აღმოსავლეთით და ეგეოსის ზღვის სანაპიროებზე ან იქ არსებულ კუნძულებზე ჩაისახნენ და თანდათან მთელ ხმელთაშუაზღვისპირეთსა და შავიზღვისპირეთს მოედვნენ აფრიკის სანაპიროებიდან—ყირიმის ნახევარკუნძულამდე ახალშენების (კოლონიების) გაშენებით.

მომთაბარე ცივილიზაციებს ანტიკურ ხანაში წარმოადგენდნენ სკვითები, კიმირიელები და ა.შ.

*ძველი აღმოსავლეთის სამიწათმოქმედო, სახმელეთო, ანუ დიდ მდინარეთა ცივილიზაციები.*

უძველესი სახელმწიფოები აზიასა და აფრიკაში შეიქმნა, ამიტომ, ანტიკური ისტორიის ამ პერიოდს მეცნიერები *ძველი აღმოსავლეთის ისტორიასაც* უწოდებენ. *ძველი აღმოსავლეთი* პირობითი სახელწოდებაა: მის ქვეშ ხმელთაშუა და ეგეოსის ზღვებიდან წყნარ ოკეანემდე გადაჭიმული ტერიტორია იგულისხმება, სადაც დიდი მდინარეების აუზებში უძველესი სახელმწიფოები ჩამოყალიბდა. ამ სახელმწიფოებს ბევრი რამ ჰქონდათ საერთო: თბილი და მშრალი ჰავა, ნოყიერი ნიადაგი, რომელიც მორწყვის გარეშე მოსავალს ნაკლებად იძლეოდა და მდინარეები რომლებიც, სეზონურად დიდდებოდნენ და დიდ ფართობებს წყლით ფარავდნენ, რაც ამ რეგიონებში მცხოვრებ უძველეს ადამიანებს **ირიგაციის** განვითარების აუცილებლობისაკენ უბიძგებდა. ამგვარად, ამ პირველი ცივილიზაციების ეკონომიკური საფუძვლები უაღრესად ნაყოფიერ სოფლის მეურნეობას ემყარებოდა.

**ირიგაცია** — ლათინური სიტყვაა და მორწყვას, შესხურებას ნიშნავს.

***რამ განაპირობა სოფლის მეურნეობის ეს განსაკუთრებული ნაყოფიერება? ნიადაგის სხვაგან არარსებულმა თვისებებმა, განსაკუთრებით სახარბიელო ჰავამ და შესაბამისად, მოსავლის დიდი შრომის დახარჯვის გარეშე მოყვანის შესაძლებლობამ?***

სრულებითაც არა, უფრო პირიქით. ძველი აღმოსავლეთის დიდი მდინარეების: ნილოსის, ტიგროსის და ევფრატის, მდ. ჰალისის, ინდის, ხუანხეს, სირდარიისა და ამუდარიის აუზები — ეს იყო ვრცელი რეგიონი, სადაც მოსავლის მოყვანას დიდი ძალისხმევა სჭირდებოდა. უფრო მეტიც, მოსავლის მოყვანა თითქმის შეუძლებელიც კი იყო, გონივრულად გააზრებული ხელოვნური სარწყავი და სადრენაჟო სისტემის შექმნის გარეშე.

ამგვარად, შეიძლება ითქვას, რომ პირველი ცივილიზაციების აყვავებას კაცობრიობა სოფლის მეურნეობისათვის არცთუ სახარბიელო ბუნებრივ პირობებს უნდა უმადლოდეს, რამაც იქ მცხოვრები ადამიანები აიძულა, მეტი შრომა, მეტი ძალისხმევა და გამომგონებლობა გამოეჩინათ, რათა თავი გამოეკვებათ და შიმშილი თავიდან აეცილებინათ. ასეთი

მასშტაბის საირიგაციო სამუშაოები, გარდა პიროვნული შრომისა და გამომგონებლობისა, ადამიანთა დიდი კოლექ-ტივების ერთიან ორგანიზებულ ძალისხმევას მოითხოვდა. ეს კი მხოლოდ სახელმწიფოს, როგორც მაორგანიზებელი და წარმმართველი ინსტიტუტის არსებობის შემთხვევაში იყო შესაძლებელი. სწორედ კოლექტიური შრომის ორგანიზების აუცილებლობამ ბიძგი მისცა ძველ აღმოსავლეთში კაცობ-რიობის ისტორიაში პირველი სახელმწიფოების წარმოქმნას.

როგორც ზემოთ ნახავდით ძველ აღმოსავლეთში დიდი მდინარეების ირგვლივ მრავალი სახელმწიფო ჩაისახა და განვითარდა. აქ მხოლოდ რამდენიმე მათგანს გავეცნობით, რომელთაც განსაკუთრებული წვლილი მიუძღვით კაცობრიობის განვითარებაში.

**ძველი ეგვიპტე.** ერთ-ერთი უძველესი სახელმწიფო ძვ. წ. IV ათასწლეულში ძველ ეგვიპტეში ჩამოყალიბდა. ჩვენც ძველი აღმოსავლეთის ისტორიას ამ ქვეყნით ვიწყებთ.

ძველი ეგვიპტე ჩრდილო-აღმოსავლეთ აფრიკაში მდებარეობდა. მისი საზღვრები ძირითადად დღევანდელი ეგვიპტის არაბთა რესპუბლიკის საზღვრებს ემთხვევა. აქ ადამიანის სასოფლო-სამეურნეო საქმიანობისათვის გამოსაყენებლად ვარგისი მიწები შედარებით ვიწრო ზოლად გასდევს მსოფლიოში ერთ-ერთ უდიდეს მდინარე ნილოსს. ასე რომ, ფაქტობრივად, ძველი ეგვიპტე ნილოსის ქვეყანა იყო.

ეგვიპტე პირამიდებითაა ცნობილი, რომლებსაც ფარაონთა დასაკრძალად აშენებდნენ. კლასიკური ეგვიპტური პირამიდა ერთ-ერთ სრულყოფილ არქიტექტურულ ფორმად ითვლება. თავისი სიდიდით **ფარაონ ხუფუს**, ბერძნული გამოთქმით, *ხეოფსის პირამიდა* გამოირჩევა, რომლის სიმაღლე 146,6 მეტრია, რაც დაახლოებით, 48 სართულიანი სახლის სიმაღლეს უტოლდება.

ეგვიპტის ისტორია ტრადიციულად ძველი, შუა, ახალი სამეფოების ხანად იყოფა. აქედან პირამიდები მხოლოდ ძველი სამეფოს ეპოქაში შენდებოდა, მიუხედავად ამისა ის ზოგადად ძველი ეგვიტის სიმბოლოდ იქცა.

**ჯოსერის პირამიდა**

ძვ. წ. XXVII ს.

პირველი პირამიდა ჯოსერის პირამიდაა. ის III დინასტიის ფარაონს ჯოსერს ეკუთვნის და მისი კარის არქიტექტორის იმხოტეპის აგებულია. ჯოსერის პირამიდა შვიდ საფეხურიანი პირამიდაა, რომლის თითოეული საფეხურის ზომა სიმაღლის ზრდასთან ერთად კლებულობს. თავისი კლასიკური ფორმა ეგვიპტურმა პირამიდამ IV დინასტიის ხანაში მიიღო.

▼






**ძველი ეგვიპტე**

ძველეგვიპტურმა კულტურამ დიდი გავლენა იქონია, როგორც ძველი აღმოსავლეთის ქვეყნებზე, ისე ძველ ბერძნებზე. თანამედროვე მსოფლიოს ხელოვნების, არქიტექტურის, ლიტერატურის განვითარების ისტორია ძნელი წარმოსადგენია ეგვიპტელების მიღწევების გარეშე.

მეცნიერების დარგები, როგორიცაა: მათემატიკა, ასტრონომია, მედიცინა თავიანთ საწყისებს მნიშვნელოვანწილად ძველ ეგვიპტეში იღებენ.

ეგვიპტელები დარწმუნებულნი იყვნენ, რომ მიცვალებული იმ ქვეყნად კვლავაც აგრძელებდა ცხოვრებას. ამიტომ ისინი მიცვალებულის გვამის მაქსიმალურად შენარჩუნების მიზნით, მის მუმიფიცირებას ახდენდნენ. ასეთმა მუმიებმა დღემდე ათასობით მოაღწია. მიცვალებულთა მუმიფიცირებამ ეგვიპტეში ანატომიის გასაოცარი ცოდნა განაპირობა. ეგვიპტელი ექიმები მთელ ძველ აღმოსავლეთსა და ანტიკურ სამყაროში იყვნენ ცნობილნი. როგორც ირკვევა, ეგვიპტეში ძალზე განვითარებული იყო ფარმაკოლოგია. შემორჩენილი რეცეპტების მიხედვით ზოგიერთი წამალი დაახლოებით 30 კომპონენტისაგან შედგებოდა.

პირამიდების, სასახლეებისა და ტაძრების, განსაკუთრებით კი რთული საირიგაციო სისტემების მშენებლობამ ეგვიპტეში სამშენებლო-საინჟინრო ცოდნა დააგროვა, რომელიც მათემატიკის განვითარების ფრიად მაღალ დონეს ეფუძნებოდა.

ეგვიპტეში ასტრონომიაც უმაღლეს დონეზე იყო განვითარებული. თვით დიდმა რომაელმა სარდალმა და გამგებელმა იულიუს კეისარმა, ახალი კალენდრის შედგენა, როგორც გვახსოვს, ეგვიპტელ სწავლულს შეუკვეთა.

ძველი ეგვიპტე, როგორც უკვე აღვნიშნეთ, სოფლის მეურნეობის პროდუქციის ანტიკური ეპოქისათვის გასაოცარ ზრდაზე აღმოცენდა, რამაც მოსახლეობის მნიშვნელოვან მომრავლებას შეუწყო ხელი. ყოველივე ამის მიზეზი კი სარწყავისადრენაჟე სისტემის შექმნა-განვითარება იყო, რამაც ძველი ეგვიპტე ანტიკური მსოფლიოს ხორბლეულის ბეღლად აქცია.

ეგვიპტე მაღალგანვითარებული წერილობითი ტრადიციების ქვეყანა იყო. ქვის გარდა, ძირითადად საწერ მასალად ჭილი, ანუ პაპირუსი გამოიყენებოდა. ჩვენამდე მრავლად მოაღწია ეგვიპტურმა პაპირუსებმა, რომლებმაც იეროგლიფური და დემოტური დამწერლობით შესრულებული რელიგიური ხასიათის ტექსტები, თუ მხატვრული ლიტერატურის ნიმუშები შემოგვინახა.

<u>შუმერები</u>. ეგვიპტესთან ერთად მსოფლიოს მეორე რეგიონი, სადაც უძველესი სახელმწიფოები წარმოიქმნა, შუამდინარეთია. ეს გეოგრაფიული სახელი წინა აზიის ორი დიდი მდინარის ტიგროსსა და ევფრატს შორის ტერიტორიას გულისხმობს. ძველ ბერძნულად შუამდინარეთი **მესოპოტამიად** გამოითქმოდა. შუამდინარეთის უდიდესი ნაწილი დღევანდელი ერაყის სახელმწიფოშია მოქცეული. ამ რეგიონში სახელმწიფოებრიობას *შუმერებმა* ჩაუყარეს საფუძველი. ითვლება, რომ შუმერები შუამდინარეთის სამხრეთში ძვ. წ. IV ათასწლეულის შუა ხანებში მოვიდნენ. დღემდე გაურკვეველია

*მესო* — ბერძნულად შუას, *პოტამოს* — კი მდინარეს ნიშნავს.

როგორც საკუთრივ შუმერების, ისე მათი ენის წარმომავლობის საკითხი.

მიუხედავად შუამდინარეთის ბუნებრივი რესურსებით სიმწირეისა, რაც ამ რეგიონს ადამიანთა ცხოვრებისათვის არცთუ სახარბიელოს ხდიდა, შუმერებმა ეს მწირი გარემო ისტორიაში ცნობილი ერთ-ერთი პირველი უდიდესი ცივილიზაციის აკვნად აქციეს. რესურსების სიმწირემ, ვაჭრობის სწრაფ განვითარებას შეუწყო ხელი, თუმცა ამ ცივი-ლიზაციის ეკონომიკური საფუძვლებიც, ეგვიპტის მსგავსად, უაღრესად ნაყოფიერ სოფლის მეურნეობას ემყარებოდა. ევფრატი და ტიგროსი ნილოსთან შედარებით ბევრად რთული დასამორჩილებელი იყო, იმიტომ, რომ ნილოსისაგან განსხვა-ვებით მათი ადიდება ყოველთვის სეზონის ცვლას არ ექვემდე-ბარებოდა და შესაბამისად, წინასწარგანჭვრეტაც რთული იყო. მიუხედავად ამისა, შესანიშნავი ირიგაციული სისტემის შექმ-ნით, შუმერებმა სოფლის მეურნეობის ნაყოფიერება არნა-ხულად გაზარდეს. ამას მოსახლეობის რაოდენობის მნიშვ-ნელოვანი მატება მოჰყვა. მოსახლეობის მატებამ მუშახელიც მოამრავლა, რამაც შრომის კიდევ უფრო რთული დანაწევრება და ეკონომიკური ორგანიზების სისტემის დახვეწა გამოიწვია. გაჩნდნენ პროფესიონალი ფეიქრები, მეთუნეები, მჭედლები, რომლებიც მთელ დროს მხოლოდ ამ საქმიანობას უთმობდნენ. თანდათან შუმერებში ჩაისახა და განვითარდა ისეთი დარგები, როგორიცაა არქიტექტურა და საინჟინრო საქმე, რამაც მათ მონუმენტური არქიტექტურული შენობებისა და ტაძრების აგების შესაძლებლობა მისცა.

როგორც უკვე აღვნიშნეთ, შუმერების ერთადერთი ბუნებრივი რესურსი, ნოყიერი ნიადაგი იყო; ამ რესურსის მაქსიმალურად გამოყენებას კი კარგად გაწვრთნილი სამუშაო ძალა და უნარიანი მეთვალყურეობა და დაცვა სჭირდებოდა. ამ ბოლო ფუნქციას ქურუმებისა და მეომართა კლასი ასრულებდა, რომლებიც მართავდნენ კიდეც მოსახლეობას — გლეხებსა და ხელოსნებს. შესაწირავის, ბეგარის თუ მონების შრომის გამოყენებით, მმართველები იმ სიმდიდრეს აგროვებდნენ, რაც შემდეგ ტაძრებისა თუ სხვა საჯარო შენობების აგებას ხმარდებოდა.




ძველი შუამდინარეთი:
ძვ წ. აღ. IV ათასწლ. - I ათასწლ.
I ნახევარი

ქალაქების შემდგომ ზრდას რელიგიური, კულტურული, მწიგნობრული და მეცნიერული ტრადიციების ზრდა-განვითარება მოჰყვა. ქალაქებში ჩაისახა ისეთი დარგები, როგორიცაა: მედიცინა, მათემატიკა, ასტრონომია. შუმერებმა შეიმუშავეს ზომა-წონის სისტემა, თვლის ათეული და სამოცეული სისტემები, გამოიგონეს წილადური რიცხვების გამომხატველი ნიშნები.

ქვის, როგორც სამშენებლო მასალის, ასევე, იარაღისათვის აუცილებელი ნედლეულის სიმცირემ, დააჩქარა სპილენძისა და ბრინჯაოს ათვისება: შუმერულ ქალაქებში მოთხოვნილება იყო როგორც გარედან შემოტანილ ქვაზე, ასევე სპილენძზეც და რამდენადაც ეს უკანასკნელი ეკონომიკურად უფრო იაფი მასალა გამოდგა, გამოყენებაც მეტი ჰქონდა. სპილენძს ნაწილობრივ სპარსეთის ყურის გავლით ომანიდან ეზიდებოდნენ, ნაწილობრივ კი ანატოლიისა და კავკასიის მთიანი მხარეებიდან მდინარეებით ჩაჰქონდათ. ასე იქცა მეტალურგია შუმერული ცივილიზაციის ერთ-ერთ დამახასიათებელ ნიშნად.

ეკონომიკურმა საჭიროებამ განაპირობა შუმერთა მიერ დამწერლობის შექმნაც. ყველაზე ადრეული ქალაქები: ლაგაში, ერიდუ, ური და ურუქი — როგორც რელიგიური, ისე ეკონომიკური ცენტრები იყო, რაც იმას ნიშნავს, რომ ადგილობრივი ღვთაების სახელზე აღმართული ტაძრებიდან — **ზიქურათებიდან** — იმართებოდა ქვეყნის როგორც ეკონომიკური, ასევე რელიგიური საქმიანობა, ხოლო ქურუმები საირიგაციო, სადრენაჟო თუ ზოგადად, სასოფლო-სამეურნეო სამუშაოებსაც განაგებდნენ და თავადვე უწევდნენ ზედამხედველობას ბეგარისა თუ ბაჟის სახით პროდუქციის შეგროვებას. ყოველივე ამის დავთრებში აღსანუსხავად, აუცილებელი გახდა მარტივი პიქტოგრამების შექმნა, დაახლოებით ძვ. წ. 2800 წელს, ასეთი პიქტოგრამების სტილიზაცია და ლურსმულ დამწერლობად გარდაქმნა მოხერხდა, რაც დღემდე შუამდინარეთის ცივილიზაციის უმაღლეს მიღწევად ითვლება.

შუმერების და ბაბილონელების ტაძარს ***ზიქურათები*** ეწოდება, რომელიც გამოუწვავი აგურისგან (ალიზი) შენდებოდა და გარედან მოჭიქული ფილებით იყო შემკული.

შუმერებში კულტურის მაღალ დონეს ცოდნის გადაცემის და სწავლების სრულიად თანამედროვე სტრუქტურა — სკოლა განაპირობებდა. სკოლები სასახლეებთან და ტაძრებთან არსებობდა. სკოლებში არამარტო ეცნობოდნენ ლიტერატურის არსებულ ძეგლებს, არამედ ქნიდნენ ახალ ნაწარმოებებს.

შუმერულ ლიტერატურულ მემკვიდრეობაში ყველაზე სახელგანთქმული მაინც **გილგამეშის ეპოსია**, სადაც მსოფლიო ლიტერატურაში პირველად ადამიანის სიკვდილ-სიცოცხლის, ყოფნა-არყოფნის პრობლემები წამოიჭრა. გილგამეში ერთ-ერთი შუმერული ქალაქ-სახელმწიფოს — ურუქის — მეფე იყო. შუმერთა ცივილიზაცია ხომ, როგორც ტიპიური ანტიკური ცივილიზაცია ქალაქ-სახელმწიფოებს ეფუძნებოდა, რომლებსაც სათავეში მეფეები ედგნენ.



გილგამეში — მითოლოგიური გმირი, შუმერული ეპოსის პერსონაჟი.

ძველი ბაბილონის სამეფო. ძვ. წ. III ათასწლეულის მიწურულიდან შუამდინარეთში პირველობა სხვა სემიტური ქალაქის **ბაბილონის** ხელში გადავიდა. აქადურ ენაზე „ბაბილი“ ღვთის ჭიშკარს ნიშნავს. ბაბილონი კი ამ სიტყვის ძველბერძნული ფორმაა. ბაბილონი განსაკუთრებით მისი სახელგანთქმული მეფის ხამურაბის დროს გაძლიერდა, რომელმაც

**სემიტური** მოდგმის ხალხებს შეადგენენ აქადელები, ებრაელები, არაბები.



ბაბილონის მეფე ხამურაბი
ძვ. წ. 1793 - ძვ. წ. 1750

თავისი ძალაუფლების ქვეშ შუამდინარეთის დიდი ნაწილი გააერთიანა. **ხამურაბის** მეფობის დროს შუამდინარეთში მრავალი ბრწყინვალე არქიტექტურული ძეგლი აიგო, გაფართოვდა ძველი და დაიგო ახალი სავაჭრო-საქარავნო გზები, მოწესრიგდა მოძველებული საირიგაციო ნაგებობები.

ხამურაბმა, როგორც ვიცით, მსოფლიო ისტორიაში განსაკუთრებით იმით გაითქვა სახელი, რომ ჩვენამდე მოღწეული პირველი კანონთა კრებული შექმნა, რითაც პირველი კანონმდებელი მეფის სახელი დაიმკვიდრა.

ძველი პალესტინა, **ისრაელ-იუდეველთა სამეფო.** აღმოსავლეთ ხმელთაშუაზღვის პირას მდებარეობს მსოფლიო ცივილიზაციის ერთ-ერთი აკვანი — პალესტინა, რომელიც ბიბლიაში მისი ძველი სახელით **ქანაანით** მოიხსენიება. პალესტინაში ებრაული ტომები ძვ.წ. III ათასწლეულის II ნახევარში დამკვიდრდნენ. ბიბლიის მიხედვით, მათი ლეგენდარული მამამთავარი აბრაამი შუამდინარეთის ქალაქ ურიდან იყო. ისინი თავდაპირველად მომთაბარე მესაქო-ნლეობას მისდევდნენ. ებრაელებს მსხვილფეხა საქონელი და აქლემებიც ჰყავდათ, მაგრამ მათი ძირითადი სიმდიდრე მაინც უზარმაზარი ცხვრის ფარები იყო. მომთაბარეობით ებრაელები ერთ ხანს ეგვიპტეშიც მივიდნენ, სადაც ფარაონის ტყვეობაში აღმოჩდნენ. ჩვენთვის უკვე ცნობილმა მოსე წინასწარმეტყველმა ისინი ეგვიპტელთა ტყვეობიდან გამოიყვანა და უდაბნოში 40 წლიანი ხეტიალის შემდეგ თავიანთ ძველ სამშობლოში ქანაანში, იგივე პალესტინაში დააბრუნა.

**ქანაანი, პალესტინა, ფილის-ტიმელები.** ქანაანი პალესტინის უძველესი სახელწოდებაა და იქ მცხოვრებ ქანაანელთა ტომს უკავშირდება. პალესტინა ამ მხარეს ძვ. წ. XII საუკუნეში გადმოსახლებულმა ფილისტიმელებმა დაუმკვიდრეს, უფრო ზუსტად კი ბერძნებმა, რომლებმაც სახელი ფილის-ტიმი — პალესტინად გაჟღერეს.

ებრაელთა ერთიანი სახელმწიფო — ისრაელი ძვ. წ. XI საუკუნეში შეიქმნა. მისი დამაარსებელი მეფე საული იყო, რომელმაც ებრაელები დამპყრობელ ფილისტიმელთაგან გაათავისუფლა. საულის შემდეგ ებრაელთა მეფე დავითი გახდა. მან ისრაელის სამეფო ძალზე გააფართოვა. დავითმა ქანაანელებს ქალაქი იერუსალიმი წაართვა და ებრაელების სამეფოს დედაქალაქად გამოაცხადა. მეფემ იერუსალიმი ხელახლა გააშენა და წმინდა ქალაქად აქცია.

დავითის გარდაცვალების შემდეგ, ისრაელის სამეფო ტახტზე მისი ძე სოლომონი ავიდა, რომელიც ისტორიაში „სოლომონ ბრძენის“ სახელით შევიდა. სოლომონ ბრძენის



ფრიგიელები
(რეკონსტრუქცია)



ლიდიის დედაქალაქ
სარდეს ნაქალაქარი
ძვ. წ. VI ს.

მეფობაში ისრაელს დიდი ეკონომიკური აღმავლობის ხანა დაუდგა. ამის მიზეზი, პოლიტიკურ სტაბილურობასთან ერთად, ის სავაჭრო-საქარავნო გზა იყო, რომელიც ებრაელთა ქვეყნის გავლით ეგვიპტიდან სირიისა და შუამდინარეთისაკენ მიემართებოდა. ამ სატრანზიტო ვაჭრობას სახელმწიფოსათვის დიდი მოგება მოჰქონდა. სოლომონ ბრძენი განსაკუთრებით დიდ ყურადღებას იერუსალიმს უთმობდა. აქ მან მეფის სასახლე და იერუსალიმის ცნობილი ტაძარი ააშენა.

თანდათან ისრაელის სამეფო დასუსტდა და ორ პატარა — ჩრდილოეთით ისრაელის და სამხრეთით იუდეას სამეფოდ დაშალა. დასუსტებული ქვეყანა მისი ძლიერი მეზობლების ნადავლად იქცა: ჯერ **ასურელებმა** ისრაელის სამეფო გაანადგურეს და მოსახლეობა ტყვედ წაიყვანეს, შემდგომ კი ბაბილონის მეფემ, **ნაბუქოდონოსორ II**-მ იუდეველებს იგივე ბედი არგუნა. **ბაბილონის ტყვეობიდან** სამშობლოში დაბრუნების ნება ებრაელებს მხოლოდ ნახევარი საუკუნის შემდეგ, აქემენიანთა სპარსეთის პირველი მეფის **კიროს დიდის** მიერ ბაბილონის აღების შედეგად მიეცათ, თუმცა ებრაელებს არც მერე ღირსებიათ სიმშვიდე და მოსვენება.

ასურელებმა **ისრაელის სამეფო** ძვ. წ. 722 წელს გაანადგურეს.

**ნაბუქოდონოსორ II**-მ იუდეველები ბაბილონში ძვ. წ. 586 წელს გადაასახლა.

**ბაბილონის ტყვეობის დასასრული.** კიროს დიდმა ბაბილონი ძვ. წ. 538 წელს აიღო; მანვე ებრაელებს სამშობლოში დაბრუნების უფლება მისცა. ასე დასრულდა ებრაელთა ისტორიის „ბაბილონის ტყვეობად" წოდებული ხანა.

<u>ძველი ინდოეთი.</u> ინდოეთში უძველესი დროიდან მიწათმოქმედი ტომებისა და ხალხების გვერდით მომთაბარე-მესაქონლეობას მიმდევარი ხალხებიც ცხოვრობდნენ.

სამიწათმოქმედო ცივილიზაციის აღმავლობისათვის განსაკუთრებით ხელსაყრელი პირობები ინდისა და განგის დაბლობზე წარმოიქმნა. მართლაც, აქ ძვ. წ. IV-III ათას-წლეულში შუამდინარეთის და ეგვიპტის ცივილიზაციის პარალელურად მდ. ინდის აუზში უძველესი ინდური ცივილი-ზაცია ჩაისახა, რომელიც ზემოთდასახელებული ცივი-ლიზაციების მსგავსად ირიგაციის განვითარებასა და სარწყავ მიწათმოქმედებას ეფუძნებოდა.

პირველი ინდური ცივილიზაცია ე.წ. **ჰარაპას** საზო-გადოება განვითარებულ მიწათმოქმედებასა და მეცხოვე-ლეობას მისდევდა. ქალაქებში ყვაოდა ხელოსნობა. მართლაც ჰარაპას ხელოსნებმა პირველებმა აითვისეს ბამბის რთვა და ქსოვა. ჰარაპას ცივილიზაციის წარმატებაში, უეჭველია, დიდი წვლილი იმ ინტენსიურ ვაჭრობას მიუძღოდა, რომელსაც ამ საზოგადოების წარმომადგენლები თანამედროვე ჩრდილო ავღანეთის გავლით კასპიის ზღვის სანაპირომდე და უფრო შორსაც კი ეწეოდნენ.



ჰარაპას ნაქალაქარი
ძვ. წ. 2600-1900

არქეოლოგიური გათხრები ჰარა-პაში 1922 წლიდან დაიწყო.

რეგიონი მჭიდროდ იყო ინტეგრირებული იმ პერიოდის მსოფლიო სავაჭრო ქსელში, ჰარაპას ქალაქებში თავს იყრიდნენ ვაჭრები შუამდინარეთიდან, ირანის ზეგანიდან, ხმელთა-შუაზღვისპირეთიდან, კავკასიიდან და ჩინეთიდან.

ძვ. წ. III-II ათასწლეულის მიჯნაზე ჰარაპას ცივილიზაცია დაემხო. ამის მიზეზი ინდოეთში ინდოევ-როპული ტომების — არიელების შემოჭრა გახდა. მათ ძველი მოსახლეობა ნაწილობრივ ამოწყვიტეს, ხოლო გადარჩენილი ნაწილი კი მომხვდურს შეერწყა.

არიული საზოგადოება **კასტებად** იყოფოდა. პირველ და უმაღლეს კასტას ბრაჰმანები ანუ ქურუმები ქმნიდნენ. მეორე მეომართა კასტა იყო, საიდანაც ქვეყნის მმართველი ფენა

**კასტას** ინდურად ვარნა ეწოდება. ის საზოგადოების სრულიად დახშული სტრუქტურული ერთეულია. კლასებისა და წოდებებისაგან გასხვავებით, სადაც იერარქიულ კიბეზე როგორც აღმასვლა, ასევე დაღმასვლაა შესაძლებელი, ამა თუ იმ კასტის წევრად ადამიანი იბადება და სიკვდილამდე მისადმი კუთვნილად რჩება.

გამოდიოდა. ამ ორ პრივილეგირებულ კასტას მესამე მიწის მუშაკთა კასტა მოსდევდა. ყველაზე დაბლა შუდრების კასტა იდგა. ამ კასტის წარმომადგენლები მონების მსგავსად ყველაზე მძიმე სამუშაოს ასრულებდნენ. მეცნიერები ფიქრობენ, რომ შუდრების კასტა არიელების მიერ დამარცხებულმა და დაპყრობილმა მოსახლეობამ შეადგინა. წოდებებისაგან განსხვავებით, სადაც ერთი წოდებიდან და, შესაბამისად, სოციალური მდგომარეობიდან მეორეში, როგორც უფრო მაღალში, ისე უფრო დაბალში გადასვლა რთული, მაგრამ შესაძლებელი იყო, კასტა სრულიად დახშული სოციალური წარმონაქმნია, ვინაიდან ერთი კასტიდან მეორეში გადასვლა იკრძალებოდა. კასტებს შორის იერარქიას კანონი მკაცრად იცავდა. ამ მხრივ, ალბათ, საინტერესოა ვიცოდეთ, რომ ინდოეთში საზოგადოების კასტურმა სტრუქტურამ თავი თითქმის ჩვენ დრომდე შემოინახა და ოფიციალურად მხოლოდ 1977 წელს გაუქმდა.

არიელების შემოსევით, შეიძლება ითქვას, ინდოეთის ისტორია ხელახლა დაიწყო. ამას იმიტომ ვამბობთ, რომ ინდოელების ცნობიერებაში ისტორიის არიელებამდელი პერიოდი მთლიანად წაიშალა. მართლაც, ძველი ინდური ტრადიცია უძველეს ინდურ სახელმწიფოდ არიელთა **მთვარის დინასტიის** მიერ მდინარე განგის ზემოწელში შექმნილ სამეფოს მიიჩნევს, რომლის ლეგენდარული მეფე ბჰარატა იყო. ბჰარატამ მთელი ინდოეთის ნახევარკუნძული გააერთიანა და ერთიანი სახელმწიფო — ბჰარატვაშა შექმნა. ამიტომაცაა, რომ დღეს ინდოეთის რესპუბლიკას ბჰარატა ეწოდება.

**მთვარის და მზის სამეფო დინასტიები ინდოეთში**
მთვარის დინასტიის წარმომადგენლები თავს მთვარის შვილებად, მისგან წარმოშობილებად, მზის დინასტიის წარმომადგენლები კი თავს მზის შვილებად მიიჩნევდნენ. ეს თვალსაზრისი ასტრალურ რწმენა-წარმოდგენებს ეფუძნებოდა — თავისი განსაკუთრებულობის ხაზგასასმელად მმართველი დინასტიები თავს მზის ან მთვარის ღვთაების შვილებად მიიჩნევდნენ.

<u>ძველი ჩინეთი</u>**.** ჩინეთი მსოფლიოში ერთ-ერთი უძველესი სახელმწიფოა. ძველი ჩინეთის ცივილიზაცია მდინარეების ხუანხესა, ანუ ყვითელი მდინარის და იანძის გასწვრივ ჩაისახა.

ჩვენამდე შემორჩენილი უძველესი ჩინური სახელმწიფოებრივი ტრადიციები ემთხვევა ეგვიპტურსა და შუამდინარულს. აქაც სამეფო ხელისუფლება წყლის რესურსების მართვის, მიწათმოქმედების განვითარებისა და საკვები პროდუქტების განაწილების საჭიროებამ წარმოშვა.

ჩინური საისტორიო ტრადიციის მიხედვით, უძველესი ჩინური სახელმწიფო ძვ. წ. III ათასწლეულის დასაწყისში (ძვ. წ. 2950 წ.) ჩამოყალიბდა. მის პირველ ხელმწიფედ ჰუ-სია ითვლება. ამიტომ ჩინეთის ისტორიაში სიას საგვარეულოს მმართველობის ხანას **სიას დინასტიის** ხანა ეწოდება. იმავე ისტორიული ტრადიციის თანახმად, ჰუ-სიამ ჩინელებში სისხლის აღრევა, ანუ ახლო ნათესავებს შორის ქორწინება აკრძალა. ჰუ-სიას მიეწერება აგრეთვე იმ ადათ-წესების დანერგვაც, რომელიც ჩინელებს, მათი რწმენით, დღესაც შემორჩათ. გადმოცემის თანახმად მანვე ჩაუყარა საფუძველი ჩინურ იეროგლიფურ დამწერლობას: შექმნა პირველი იეროგ-ლიფები, რომლებიც ვითომდა კუს ჯავშანზე არსებული ნიშნების მიხედვით გამოხაზა.

მთვარის დინასტია ინდოეთს მართავდა ძვ წ. აღ. II ათასწლ.

მზის დინასტია ინდოეთს ძვ. წ. აღ. II-I ათასწლ. მიჯნაზე მართავდა.

ძვ. წ. 1600 წლისათვის მდ. ხუანხეს აუზი დაწინაურდა, რომლის მმართველებმა სიას დინასტია დაამხეს და **შანის** იგივე ინის დინასტიის სახელით ჩინეთის მმართველებად იქცნენ. ძვ.

წ. II ათასწლეულის II ნახევარში შანის სამეფომ თავისი ძლიერების მწვერვალს მიაღწია.

შანის იმპერატორები ცხოვრების უდიდეს ნაწილს ომში ატარებდნენ. ომი მათი სიმდიდრის მნიშვნელოვანი წყაროც იყო, თუმცა იმავდროულად დიდი რეფორმატორებიც იყვნენ. იმპერატორი **უ დინი** ცნობილი ინჟინერი იყო, რომელმაც „მოარჯულა სტიქია და მდინარეები არხებს დაუმორჩილა“. ადრეული ხალხური ტრადიცია ამავე პერიოდს უკავშირებს ქალაქების ისეთ სწრაფ მშენებლობას, რომ მათი მშენებლობის დასრულების მაუწყებელი საზეიმო „დაფდაფები საერთოდ არ ჩერდებოდნენო“.

**უ დინი ზეობდა 1250-1192 წლებში.**

შემდგომში შანის სამეფო თანდათანობით დასუსტდა და ძვ. წ. 1046 წელს ის განვითარების უფრო დაბალ საფეხურზე მყოფმა, ნახევრად მომთაბარე ჯოუს ტომების გაერთიანებამ დაამხო. შანების დამხობის შედეგად ტახტზე ასულ ახალ სამეფო დინასტიას ამიტომაც ჯოუს დინასტია ეწოდება.

**ადრეანტიკური ხანის საზღვაო-სავაჭრო ცივილიზაციები.** ესაა პირობითი სახელწოდება ადრეანტიკური სახელმწიფოებისა, რომელთა სწრაფი ეკონომიკური ზრდა და შედეგად საზოგადოების კეთილდღეობა ეფუძნება არა იმდენად სადრენაჟე-საირიგაციო სისტემების დანერგვას და, შესაბამისად, სამიწათმოქმედო პროდუქციის წარმოების მნიშვნელოვნად გაზრდას, არამედ ზღვაოსნობისა და საზღვაო ვაჭრობის განვითარებას, და აქედან მიღებულ შემოსავლებს. ასეთ ადრეანტიკურ ქვეყნებად ჩვენთვის უკვე ცნობილი **კრეტა, მიკენის საბერძნეთი, ფინიკია და კლასიკური ხანის საბერძნეთი უნდა მივიჩნიოთ**.



კნოსოსის სასახლის მხატვრობა. კუნძული კრეტა, საბერძნეთი. ძვ. წ. აღ. XV ს.

კრეტა. კრეტას სახელმწიფომ ძლიერების მწვერვალს ძვ. წ. XVIII-XVI სს. მიაღწია. კრეტელებს ამ საუკუნეებში ძლიერი სახმელეთო არმია ჰყავდათ, რომელშიც დიდ როლს საბრძოლო ეტლები ასრულებდნენ. კრეტელებს სახელი, განსაკუთრებით, ძლიერმა ფლოტმა გაუთქვა, რომლის მეშვეობით ეს სახელმწიფო, ვულკანის მიერ მის განადგურებამდე, პირველობდა ხმელთაშუა ზღვაში.

მიკენი. ძვ. წ. II ათასწლეულის I ნახევარში ბალკანეთის ნახევარკუნძულზე ძველმა ბერძნებმა საზღვაო ქალაქ-სახელ-



სიას დინასტია
ძვ. წ. 2200-1600



შანის დინასტია
ძვ. წ. 1600-1046



ხუან-დი - ყვითელი იმპერატორი (ძვ.წ. 2696-2598)

**ტროა თუ ილიონი?**
მართლაც რატომ ჰქვია ტროას ორი სახელი? საქმე ისაა, რომ ქალაქის დამაარსებლად ერთი ვერსიით ფრიგიის მეფის ვაჟი, ტროსი ითვლება, მეორე ვერსიით კი — ტროსის ვაჟი ილიონი. ამის გამო ქალაქს ზოგი ტროად, ზოგი კი ილიონად მოიხსენიებდა.



**ტროას ცხენი** (რეკონსტრუქცია).

მწიფოები: მიკენი, კორინთო, პილოსი და ა.შ. დააარსეს. ამ ეპოქაში ძველი საბერძნეთის მოსახლეობის დიდ ნაწილს ბერძენთა აქეური ტომები შეადგენდნენ, ქალაქ სახელმწიფოებს შორის კი მიკენის ქალაქ-სახელმწიფო პირველობდა, ამიტომ საბერძნეთის ისტორიის ამ უძველეს პერიოდს აქეური საბერძნეთის ხანას, ან კიდევ მიკენურ საბერძნეთს უწოდებენ.

მიკენელ ბერძენთა სავაჭრო ინტერესები დარდანელის სრუტის მახლობლად, ეგეოსის ზღვის სანაპიროზე არსებულ ქალაქ-სახელმწიფო **ტროას** ინტერესებს შეეჯახა. ტროა, იგივე **ილიონი** დარდანელის სრუტეს აკონტროლებდა, რაც მიკენელი ბერძნებისათვის, რომლებიც იმ ხანად თვითონ ცდილობდნენ შავ ზღვაში გასვლას და მარმარილოსა და შავ ზღვაში გამავალი სავაჭრო არხების დაპატრონებას, მიუღებელი იყო. ამ დაპირისპირებას ბერძნების მიერ მცირე აზიის სანაპიროზე ტროას წინააღმდეგ ლაშქრობა მოჰყვა. ეს ლაშქრობა, რომელიც ქალაქის ათწლიანი ალყის შემდეგ, ბერძნების მიერ ტროას აღებითა და მისი განადგურებით დასრულდა, სახელგანთქმულმა ძველმა ბერძენმა ბრმა პოეტმა ჰომეროსმა თავისი პოემით — „ილიადა“ - უკვდავყო.

ტროაზე გამარჯვებით ძველმა ბერძნებმა დარდანელის სრუტეში თავისუფალი ზღვაოსნობის უფლება მოიპოვეს, რამაც მათ საზღვაო-სავაჭრო პოტენციალის გაზრდის მანამდე არნახული შესაძლებლობა მისცა. მაგრამ, სამწუხაროდ, თვით ქალაქ მიკენსა და მიკენურ საბერძნეთს დიდი დრო არ ეწერა. მალე ქვეყანას ჩრდილოეთიდან განვითარების უფრო დაბალ საფეხურზე მყოფი ბერძნული ტომები — დორიელები შემოესივნენ. მათ თანდათანობით საბერძნეთის დიდი ნაწილი დაიკავეს და აქეველთა ქალაქ-სახელმწიფოები გაანადგურეს. ასე დამთავრდა ძველი საბერძნეთის ადრეანტიკური ისტორიის პირველი, აქეური პერიოდი.

კრეტასა და მიკენის ხანის საბერძნეთში თანადროული მსოფლიოს სხვა რეგიონებიდან განსხვავებით, ვაჭრობის განვითარებამ ყველაზე მასშტაბური სახე მიიღო რაც, უპირველეს ყოვლისა ამ სახელმწიფოების უნიკალურმა კუნძულურმა და ნახევარკუნძულურმა ადგილმდებარეობამ განაპირობა.

<u>ფინიკიური ქალაქ-სახელმწიფოები</u>. ადრეანტიკურ ერთ-ერთ უძლიერეს საზღვაო-სავაჭრო ცივილიზაციად ფინიკიური

## ბერძენ-ტროელთა ომის მიზეზის ჰომეროსისეული ვერსია

ჰომეროსის „ილიადასა“ და „ოდისეას“ მიხედვით, ამ ომის მიზეზი ტროას უფლისწულის პარისის მიერ სპარტის მეფის მენელაოსის ცოლის, ელენეს მოტაცება გახდა. მენელაოსმა და მისმა ძმამ, მიკენის მეფემ აგამემნონმა დახმარებისათვის საბერძნეთის სხვა მეფეებს მიმართეს. აქეველ ბერძენთა გაერთიანებული ლაშქარი ზღვით ტროასაკენ გაემართა და მას ალყა შემოარტყა.

## ტროას ცხენი

ათწლიანმა ალყამ და ბრძოლამ ბერძნებს წარმატება არ მოუტანა — ქალაქის აღება ბრძოლით ვერ მოახერხეს. მაშინ ჰომეროსის გადმოცემით, მათ ხერხს მიმართეს. უზარმაზარი ხის ცხენი ააგეს და ცხენის მუცელში ოდისევსი და სხვა რჩეული გმირები ჩასვეს, თვითონ კი ქალაქს დროებით გაეცალნენ. ტროელებმა ხის ცხენი ღმერთის საჩუქრად ჩათვალეს და ქალაქში შეიტანეს. ღამით ოდისევსი და მისი თანამებრძოლები ცხენიდან გამოვიდნენ, ქალაქის კარიბჭეები გააღეს და უკან დაბრუნებული ბერძენთა ლაშქარი ქალაქში შეუშვეს. ტროას დაცემა, არქეოლოგიის მონაცემებით დაახლოებით ძვ. წ. 1260 წელს მოხდა.

ქალაქ-სახელმწიფოები უნდა მივიჩნიოთ. ფინიკიის ხმელთაშუა ზღვის სანაპიროზე ქალაქ-სახელმწიფოები ტვიროსი, **ბიბლოსი**, სიდონი და ა.შ. უძველესი დროიდან არსებობდნენ. მიკენური საბერძნეთის განადგურებამ ფინიკიელებს ხმელთაშუა ზღვაზე მძლავრი კონკურენტი მოუსპო, რამაც მათ სწრაფ განვითარებას დიდად შეუწყო ხელი. ფინიკია პალესტინის, იგივე ქანაანის ჩრდილოეთი გაგრძელებაა და მის უძველეს მოსახლეობასაც სემიტური მოდგმის ქანაანელები შეადგენდნენ.



ფინიკიურ ქალაქ ბიბლოსის ნაქალაქარი (ლიბანი). ძვ. წ. I ათასწლ. I ნახ.

უნდა აღინიშნოს, რომ, მიუხედავად საერთო სახელწოდებისა, ფინიკიური ქალაქ-სახელმწიფოები ძველი აღმოსავლური სხვა ქალაქ-სახელმწიფოებისაგან განსხვავებით, ერთიან სახელმწიფოდ არასოდეს გაერთიანებულან.

ფინიკიელი ვაჭრები დაცურავდნენ მთელ ხმელთაშუა ზღვაში და ვაჭრობიდან დიდ შემოსავალს ნახულობდნენ. ფინიკიელებმა უცხო და შორეულ ქვეყნებში ვაჭრობის უფრო სარფიანად წარმართვისა და მდგრადი სავაჭრო ურთიერთობების დამყარების მიზნით, საქმის ორგანიზების სრულიად ახალ ფორმას მიმართეს: მათ საკუთარი ქალა-ქებიდან მოსახლეობა გადაჰყავდათ და ხმელთაშუა-ზღვისპირეთის სანაპირო ზოლში სავაჭრო გზების გასწვრივ ასახლებდნენ. ასე უკვე ძვ. წ. II-I ათასწლეულების მიჯნაზე ფინიკიელებმა ჩრდილოეთ აფრიკის, დღევანდელი იტალიის — სიცილიის და სარდინიის, ისევე, როგორც საფრანგეთისა და ესპანეთის სანაპირო ზოლში მრავალრიცხოვანი სავაჭრო დასა-ხლებები — **კოლონიები** დააარსეს.

ჩრდილოეთ აფრიკაში მათ მიერ დაარსებული ქალაქებიდან უმთავრესი ძველ მსოფლიოში სახელგანთქმული **კართაგენი** იყო.

**კოლონიზაცია** ხალხთა დიდი მასების ერთი ადგილიდან მეორეში გადასახლებას და იქ მუდმივად დასახლებას გულისხმობს.

ფინიკიელების სახელთანაა დაკავშირებული, კაცობრიობის უდიდესი მიღწევა — ანბანური დამწერლობის გამოგონება.

კლასიკური ხანის საბერძნეთი — ელინები. ელადა და იონია. ბერძნული კულტურისა და სახელმწიფოებრიობის ახალი აღმავლობა ძვ. წ. IX-VIII სს-ში იწყება. ამ პერიოდის ბერძნები უკვე თავს ელინებს უწოდებდნენ,

მეცნიერები ამ პერიოდის საბერძნეთს, კლასიკური ხანის საბერძნეთად მოიხსენიებენ. კლასიკური ხანის საბერძნეთთანაა დაკავშირებული ძვ. წ. VIII - ძვ. წ. V სს-ის მსოფლიო ისტორიის ისეთი მნიშვნელოვანი მოვლენა, როგორიც *დიდი ბერძნული კოლონიზაციაა.*

დიდი ბერძნული კოლონიზაცია სამი მიმართულებით ვითარდებოდა. დასავლეთით ძველმა ბერძნებმა სამხრეთ იტალია, სიცილია, დღევანდელი საფრანგეთის და ესპანეთის ხმელთაშუა ზღვის სანაპირო აითვისეს.



კართაგენი — ფინიკიური სიტყვა კართ-სატშტ-იდან მოდის, რაც ახალ ქალაქს ნიშნავს.

აღმოსავლეთითა და ჩრდილო-აღმოსავლეთით ბერძნებმა შავი ზღვის აუზი აითვისეს. ბერძნული კოლონიები დედა საბერძნეთზე ბევრად უფრო ნოყიერ მიწებზე ფუძნდებოდნენ და სასოფლო-სამეურნეო პროდუქციის ჭარბწარმოების გამო მალევე დამოუკიდებელ პოლიტიკურ-ეკონომიკურ ცენტრებად იქცეოდნენ, რომლებიც თავის ორბიტაში მეტად თუ ნაკლებად

ჩრდილო შავიზღვისპირეთის ცნობილი ბერძნული ქალაქ-ახალშენებია: ბოსფორი, პანტი-კაპეიონი, ხერსონესი, ოლვია, ფანაგორია.

ბერძნული სავაჭრო ახალშენები ეგრისის, იგივე კოლხიდის სამეფოს ტერიტორიაზე ფაზისისა და დიოსკურიის გარდა იყო: გიენოსი (ოჩამჩირე), პიტიუნტი (ბიჭვინთა). ბერძნული დასახლებები გათხრილია, აგრეთვე, სოხუმის ჩრდილო-დასავლეთით, ეშერაში და ფოთის სამხრეთით ქობულეთის მიდამოებში.

საბერძნეთის ტერიტორიაზე არქეოლოგიური გათხრების დროს მიაკვლიეს თიხის სურებს, რომლებსაც ბერძნულად აწერია: „კოლხმა გამაკეთა“, „კოლხმა მომხატა“.



**ამფორა** — ვიწროყელიანი ორყურა ჭურჭელი.

ჩამორჩენილ მეზობლებსაც ითრევდნენ. ეს კი ვაჭრობისა და საბაზრო ეკონომიკის საზღვრებს მნიშვნელოვნად აფართოვებდა. გაზრდილი საგარეო ბაზარი კი მაშინდელ სამყაროს შრომისა და წარმოების უფრო ვიწრო სპეციალიზაციისაკენ უბიძგებდა: მაგ., ხორბლის მიმწოდებლად ბოსფორის სამეფო და ეგვიპტე იქცნენ, ბოსფორის სამეფოდან ნავთობიც გაჰქონდათ, ეგვიპტე საუკეთესო ხარისხის სელსაც აწვდიდა მსოფლიო ბაზარს, ეგვიპტური სელი ისეთი მაღალი ხარისხის იყო, რომ მას არქეოლოგები აბრეშუმის ქსოვილისაგან ძლივს ანსხვავებენ.

ისეთი თანამედროვე ტექნოლოგიები, როგორიცაა საბანკო სისტემა, დაზღვევა, ერთობლივი საწარმოები და სხვა მრავალი, თუმცა ბევრად უფრო განუვითარებელ და პრიმიტიულ დონეზე, მაგრამ მაინც უკვე ამ კლასიკურ ხანაში შეგვიძლია დავინახოთ. თუმცა, ისიც აღსანიშნავია, რომ ყოველი ამის ჩანასახი ჯერ კიდევ ბაბილონში გვხვდება.

**ადრეანტიკური ხანის მესაქონლურ-მომთაბარული ცივილიზაციები.** ადრეანტიკური ხანის კიდევ ერთი ეკონომიკურ-პოლიტიკური მოდელი მესაქონლურ-მომთაბარული ცივილიზაციებია. საერთოდ, უნდა ითქვას, რომ მესაქონლურ-მომთაბარული ცხოვრების პერიოდი ადრეანტიკური ხანის სამიწათმოქმედო ცივილიზაციის თითქმის ყველა ხალხმა გამოიარა, სანამ მკვიდრ ცხოვრებასა და მიწათმოქმედებას მიჰყოფდა ხელს. ამის მაგალითად, უპირველეს ყოვლისა, ძველი ებრაელები უნდა დავასახელოთ, რომელთა ისტორიის მომთაბარულ პერიოდზე ცნობები ბიბლიამ შემოგვინახა. საქმე ისაა, რომ ადრეანტიკური ხანის მომთაბარე ხალხებზე ცნობები ძალზე მწირი გვაქვს. ცნობების ეს სიმწირე უმთავრესად მათი ცხოვრების წირის შედეგია, რაც არ იძლეოდა მონუმენტური შენობების, ქალაქების თუ სხვ. აგებისა და დატოვების შესაძლებლობას.

მომთაბარე ხალხები ჩინეთიდან ცენტრალურ ევროპამდე ვრცელ ველებში მომთაბარეობდნენ. ადრეანტიკური ხანის მომთაბარული ცივილიზაციებიდან მეტნაკლებად ვრცელი ცნობები მხოლოდ კიმერიელებზე და სკვითებზე შემოგვრჩა.

**კიმირიელები** და **სკვითები** თავიანთი ცხოვრების წესით წინა აზიის ბინადარი ხალხებისაგან ძალზე განსხვავდებოდნენ: არც სახნავ-სათესები და ბაღ-ვენახები გააჩნდათ და არც მკვიდრი სამოსახლოები. მათი „სახლები“ გადახურული ოთხთვალები იყო, რომლითაც ბავშვები და მოხუცები გადაჰყავდათ და ავლა-დიდება გადაჰქონდათ. კიმერიელებს და სკვითებს თან ცხვრის ფარები და საქონლის ჯოგები მიჰყვებოდა. ეს მათი ძირითადი ქონება და სიმდიდრე იყო. წვრილფეხა თუ მსხვილფეხა საქონლის ჯოგებისთვის უკეთესი საძოვრების ძიებაში ისინი ხშირად ერთი ადგილიდან მეორეზე გადადიოდნენ. ასეთ ცხოვრებას მიჩვეული ტომებისათვის ასეულობით და ათასეულობით კილომეტრით გადაადგილება არავითარ სიძნელეს არ წარმოადგენდა. მით უფრო, როდესაც მათ წინ საძარცვად და სარბევად მიმზიდველი, სიმდიდრით სახელგანთქმული წინააზიური სახელმწიფოები ეგულებოდათ.

კიმერიელებს და სკვითებს არც ქალაქები და არც სახელმწიფოებრიობა ჰქონდათ, არც დამწერლობას იყენებდნენ. ამიტომ ისინი წინა აზიის ბინადარი ხალხების თვალში ველურებად გამოიყურებოდნენ. სინამდვილეში არც ასე იყო საქმე. როგორც სკვითური ყორღანების გათხრებმა აჩვენა, ისინი მშვენიერი ხელოსნებიც იყვნენ და ოქრო-ვერცხლისა თუ რკინა-ბრინჯაოსაგან საუცხოო იარაღს და სამკაულს ამზადებდნენ.

მომთაბარული ეკონომიკა მთლიანად მეცხვარეობა-მეცხოველეობის განვითარებას ეფუძნებოდა. სკვითებმა მეცხოველეობის განვითარებას დიდი წვლილი დასდეს. ისინი პირველები იყვნენ რძის პროდუქტის მრავალი სახეობის შექმნისა და ხორცისგან დამზადებული კერძების მრავალფეროვნების გამოგონება-გავრცელებაში.

ძველი მსოფლიოს საზომებით თუ ვიმსჯელებთ, მომთაბარე-მესაქონლე ხალხები, რომლებიც უზარმაზარ ცხვრის ფარებსა და ათიათასობით სულ პირუტყვს ითვლიდნენ, იმ ხანის საზოგადოების უმდიდრეს ნაწილს ქმნიდნენ.

ასე რომ, ამ სამ განსხვავებულ ეკონომიკაზე დაფუძნებული საზოგადოებებისა და ცივილიზაციების მიმოხილვის შემდეგ, უნდა ვაღიაროთ, რომ ადრეანტიკურ ხანაში სამივე მათგანმა მნიშვნელოვან წარმატებას მიაღწია.

აქვე არ შეიძლება არ აღვნიშნოთ, რომ დიდი სიმდიდრისა და სამხედრო პოტენციალის მიუხედავად, მომთაბარე-მესაქონლეთა მომავალი მაინც ისტორიის მიერ განსაზღვრული იყო — ბინადარ ცხოვრებაზე გადასვლა და მათ მიერ დაპყრობილ მიწათმოქმედ მოსახლეობასთან ასიმილირება. სკვითების ერთმა დასავლეთის — დუნაისპირეთისაკენ გაჭრილმა ნაწილმა უკვე მკვიდრ ცხოვრებასაც მიჰყო ხელი და მიწათმოქმედებაც დაიწყო.

ისიც უნდა ითქვას, რომ მომთაბარეთა „დასახლება“ დროში საკმაოდ გაწელილი პროცესი აღმოჩნდა, მით უფრო აზიის კონტინენტზე, სადაც მომთაბარული მეურნეობისათვის ვრცელი და ნოყიერი ველების სახით განსაკუთრებულად ხელშემწყობი პირობები არსებობდა. მომთაბარეთა შემოსევები წითელ ზოლად გასდევს არა მარტო ანტიკურ ხანას, არამედ მთელ შუა საუკუნეებსაც და შეიძლება ითქვას, რომ მხოლოდ ახალი ისტორიის დადგომასთან ერთად მომთაბარე-მესაქონლე ტომების უდიდესი ნაწილი უკვე ბინადარ ცხოვრებაზე გადავიდა. უდიდესი ვამბობთ იმიტომ, რომ დღესაც, XXI ს-ის დასაწყისში, მსოფლიოს სხვადასხვა რეგიონებში მეტნაკლებად




კიმერიელები
(რეკონსტრუქცია)



სკვითი მეომრები. რელიეფი
თასზე ყულობას ყორღანიდან
(ერმიტაჟი)

დიდი თუ მცირერიცხოვანი ტომები კვლავაც კარვებში ცხოვრობენ და მომთაბარე მესაქონლეობას მისდევენ.

**ანტიკური ცივილიზაციის საზღვრები**. როგორი იყო მსოფლიოს პოლიტიკური რუკა ახ. წ. III-V სს-ში?

ატლანტიკის ოკეანიდან ჩინეთის ზღვამდე და წყნარ ოკეანემდე სივრცეს სულ რამდენიმე დიდი იმპერია ინაწილებდა: რომის, რომელიც IV ს-ის მიწურულს, როგორც გვახსოვს, დასავლეთ და აღმოსავლეთ იმპერიებად გაიყო; სასანური სპარსეთი, რომელიც ირანის ზეგანის გარდა აღმოსავლეთ ამიერკავკასიას, ცენტრალურ აზიას და ინდოეთში მდინარე ინდის აუზის დიდ ნაწილს მოიცავდა, გუფთას იმპერია ინდოეთში და ცინის იმპერია ჩინეთში. ამ იმპერიების მიღმა ჩრდილოეთი სივრცე — მდ. რაინის აღმოსავლეთით ცენტრალური და აღმოსავლეთ ევროპა, ისევე, როგორც ურალის მთების აღმოსავლეთით მდებარე აზიის უზარმაზარი ტერიტორია ჩინეთამდე და წყნარ ოკეანემდე, ანუ თანამედროვე რუსეთის მთელი ტერიტორია და ამ მსოფლიო იმპერიების სამხრეთით მდებარე არაბეთის ნახევარკუნძული განვითარების უფრო დაბალ, გვაროვნულ-თემურ საფეხურზე მყოფი ბარბაროსი ხალხებით იყო დასახლებული, რომლებიც პერიოდულად, გაძარცვის მიზნით, დიდი იმპერიების საზღვრებში იჭრებოდნენ, მაგრამ იმპერიების ძლიერების ხანაში მიზანს პრაქტიკულად ვერ აღწევდნენ.

ვინაიდან რომის იმპერია ანტიკურ სამყაროში, შეიძლება ითქვას, ერთადერთი იყო, რომელმაც სხვებისაგან განსხვავებით თავის თავში მოიცვა და გააერთიანა, როგორც ანტიკური მოწინავე სამიწათმოქმედო, ისე საზღვაო ცივილიზაციების მიღწევები. ამიტომ ჩვენ ანტიკური ცივილიზაციის მონაპოვრებზე ძირითადად რომის იმპერიის მაგალითზე ვისაუბრებთ.

სკვითურ ყორღანებში
აღმოჩენილი
ოქროს ნივთები:



მიცვალებულის ნიღაბი



ირმის ქანდაკება

ჩრდილოეთ შავიზღვისპირეთი.
ძვ. წ.-მდე IV-III ს.

რომაელებმა, ჯერ კიდევ მთელ ხმელთაშუაზღვისპირეთში საბოლოო გაბატონებამდე, შეითვისეს ელინისტური კულტურა და კარგადაც გამოიყენეს მისგან მემკვიდრეობით მიღებული ეკონომიკური მიღწევები და საზოგადოებრივი, თუ პოლიტიკური ინსტიტუტებიც.

ბერძნული ცივილიზაცია, რომელმაც საუკეთესო გამოვლინებას ათენის ქალაქ-სახელმწიფოში მიაღწია, თავისი არსებით ძირითადად, საზღვაო იყო და თავის მხრივ, ფინიკიურ ტრადიციებს აგრძელებდა. მან იქამდე მოახერხა არსებობის შენარჩუნება, ვიდრე ხმელთაშუა ზღვის აუზის სტრატეგიული ნავსადგურების გასაღები ეპყრა ხელთ. ზღვებზე ბატონობის პირობებში, ბერძნულ ქალაქებს არასოდეს დატყობიათ სურსათისა თუ სხვადასხვა საქონლის ნაკლებობა, თუნდაც ბუნების ჭირვეულობისა თუ შიდა არეულობების გამო.

ამის საპირისპიროდ, სპარსეთს, რომელიც ანტიკური ხანის უდიდეს სახმელეთო და სამიწათმოქმედო იმპერიას წარმოადგენდა, საზღვრების გაფართოების კვალად, უზარმაზარი არმიის გადაადგილება და შენახვა უწევდა, რაც მას მუდმივი ეკონომიკური საფრთხის ქვეშ აგდებდა.

საზღვაო-სავაჭრო და სახმელეთო-სამიწათმოქმედო იმპერიებისათვის დამახასიათებელი თვისებების შერწყმის პირველი ცდა ისევ ბერძნებს ეკუთვნის, რომლებმაც ალექსანდრე მაკედონელის ხანაში დიდი სახმელეთო იმპერიის შექმნის კვალდაკვალ თავისი საზღვაო პოტენციალი არათუ შეინარჩუნეს, მნიშვნელოვნად გააფართოვეს კიდეც, წითელი ზღვისა და სპარსეთის ყურის ვაჭრობის თავიანთ ხელში მონოპოლიზირებისა და მათი ხმელთაშუა ზღვის აუზის რეგიონებთან ერთიან სავაჭრო სივრცედ ინტეგრირების შედეგად. ალექსანდრეს იმპერია პოლიტიკურად ფრიად დღემოკლე აღმოჩნდა, თუმცა, როგორც წინათაც აღვნიშნეთ, იმპერიის დაშლის შემდეგაც, მახლობელი და შუა აღმოსავლეთი კვლავ ერთიან ეკონომიკურ სივრცედ დარჩა გაერთიანებული. და მაინც, სწორედ, რომაელებმა, რომლებმაც იმპერიის დასაცავად ხმელთაშუა ზღვაში სამხედრო ფლოტის მუდმივი საზღვაო რეიდების პრაქტიკაც კი დანერგეს, მოახერხეს საუკეთესოდ შეეჯერებინათ ერთმანეთისათვის მანამდე არსებული როგორც საზღვაო, ასევე სახმელეთო იმპერიების ნიშან-თვისებები.

თავდაპირველად, რომაელები მიწათმოქმედი ხალხი იყო, ძირითადში, წვრილი ფერმერული მეურნეობით. ამიტომ, კერძო საკუთრების უფლება მათში განსაკუთრებით ფასობდა. დაპყრობითი ომების კვალად, რომის საზოგადოებაში დიდი მნიშვნელობა სამხედრო და ადმინისტრაციულმა საკითხებმაც შეიძინა, თუმცა მიწისადმი ტრადიციული დამოკიდებულება არასოდეს შეცვლილა. მეორე მხრივ, ფასეულობათა რომაულ სისტემაში მაინცადამაინც არ სწყალობდნენ ვაჭრობას — ეს საქმე დაბალი სოციალური კლასის, უცხოელებისა და, თქვენ წარმოიდგინეთ, მონებისათვისაც კი ჰქონდათ მინდობილი. ამის მიუხედავად, თავდაპირველად, სასოფლო-სამეურნეო ქვეყნის საჭიროებებს მორგებული და მოგვიანებით, ბერძნული ელემენტებით გამდიდრებული რომაული სამართალი, თავისუფალი მეწარმეობის ფართო შესაძლებლობებს იძლეოდა და

არც სავაჭრო საქმიანობას ზღუდავდა. კერძოდ, იგი ხელშეკრულებებისა და ქონებრივი უფლებების მკაცრად დაცვასა და სადავო საკითხების სამართლიანად გადაჭრასაც უზრუნველყოფდა. რომაული კანონების მთელი იმპერიის ფარგლებში გავრცელებამ ეკონომიკური საქმიანობის ერთიანი წესრიგიც დანერგა. თუმცა, მთელ რიგ შემთხვევებში რეგიონები (მაგ. ეგვიპტე), განსაკუთრებულ რეჟიმს ინარჩუნებდნენ, სადაც რომაული კანონების გვერდით მნიშვნელოვან როლს ტრადიციული ადათ-წესები და ადგილობრივი კანონებიც თამაშობდა.

**ურბანული** — ლათინური urbanus-იდან მოდის, რაც ქალაქურს ნიშნავს.

იმავდროულად, რომის იმპერიის, როგორც ტიპიურად ანტიკური სახელმწიფოს, **ურბანული** ხასიათი ყველანაირად ხელს უწყობდა სავაჭრო ქსელის განვითარებას და მისი ეფექტიანობის უზრუნველმყოფელ, შრომის სწორ დანაწილებას. მხოლოდ ქალაქ რომში, მისი აღმავლობის დროს, მილიონ ადამიანზე მეტი ცხოვრობდა. ასეთი ოდენობით ერთ ადგილას თავმოყრილი მოსახლეობის ანტიკური ხანისათვის არსებული ტექნიკითა და ტექნოლოგიებით ადგილობრივი რესურსებით დაპურება პრაქტიკულად შეუძლებელი იყო. მოსახლეობის გამოკვების ამოცანიდან გამომდინარე, რომში მთელი ფლოტილიები შეიქმნა მარცვლეულის სიცილიიდან, ჩრდილო აფრიკიდან და ეგვიპტიდან შემოსაზიდად. მართალია, დიდების ზენიტში მყოფ რომს სიდიდითა და ძლევამოსილებით სხვა ვერც ერთი ქალაქი ვერ შეედრებოდა, მაგრამ იმპერიაში 100,000 მოსახლეობის მქონე არა ერთი ქალაქი იყო, ხოლო ეგვიპტის ალექსანდრიაში კი მოსახლეობის რიცხვი 100,000-საც ბევრად აღემატებოდა. ისტორიის ანტიკური პერიოდის თანამედროვე პერიოდთან შედარების თვალსაზრისით, ალბათ, ინტერეს მოკლებული არ იქნება, თუ აღვნიშნავთ, რომ მსოფლიოს, პრაქტიკულად XIX საუკუნემდე, არ მიუღწევია **ურბანიზების** ისეთი ხარისხისათვის, რასაც ანტიკური ხანის რომის იმპერიამ მიაღწია.

**ურბანიზების მაღალი ხარისხი** — ქვეყანაში ქალაქური დასახლებების მაღალი ხვედრითი წილი.

**pax romana** — (ლათ. რომაული მშვიდობა) მშვიდობისა და შედარებითი სტაბილურობის ხანგრძლივი პერიოდი რომის იმპერიაში, 206 წელი - ძვ.წ 27- ახ.წ. 180 წლებში.

გამოთქმას ხმარობენ ხანგრძლივი მშვიდობისა და სტაბილურობის აღსანიშნავად.

რომის მთავარი წვლილი კაცობრიობის ეკონომიკურ განვითარებაში მაინც, ე. წ. „**pax romana**" გახლდათ — მშვიდობისა და წესრიგის ხანგრძლივი პერიოდი ხმელთაშუა ზღვის აუზში, რამაც უაღრესად ხელსაყრელი პირობები შექმნა ვაჭრობის განვითარებისათვის. მართალია, რომაული ლეგიონები თითქმის მუდმივად იპყრობდნენ ახალ ტერიტორიებს, იგერიებდნენ მეზობელთა შემოსევებს თუ ახშობდნენ ადგილობრივ ამბოხს, მაგრამ, მესამე საუკუნემდე ასეთი ვნებათა ღელვა მაინც, ძირითადად იმპერიის პერიფერიებში შეიმჩნეოდა და აქტიურ სავაჭრო საქმიანობაზე დიდ გავლენას ვერ ახდენდა.

მეკობრეობა და ყაჩაღობა, რაც ჯერ კიდევ ელინისტურ ეპოქაში ვაჭრობისთვის უმძიმეს ხელისშემშლელ პირობად ითვლებოდა, თითქმის მთლიანად მოისპო. ამ მხრივ, არ შეიძლება არ

## მეკობრეების თარეში ხმელთაშუა ზღვის აუზში

ზღვის ავაზაკთაძლიერება თანდათანობით მთელ ჩვენს ზღვაზე გავრცელდა და მასზე მოგზაურობა და ვაჭრობა შეუძლებელი გახდა. აი, სწორედ ამ გარემოებამ გადააწყვეტინა სურსათ-სანოვაგის ნაკლებობით შეწუხებულსა და მოსალოდნელი შიმშილით შეშინებულ რომაელებს, გაეგზავნათ პომპეუსი საგანგებო დავალებით, რათა მეკობრეთა ხელიდან ზღვა გამოეგლიჯა.

ახ. წ. I ს-ის რომაელი ისტორიკოსი პლუტარქე,
*პარალელური ბიოგრაფიები*

გავიხსენოთ რომის მიერ პონტოს მეფე მითრიდატე VI ევპა-ტორთან წარმოებული ჩვენთვის უკვე ცნობილი მესამე და ბოლო მითრიდატული ომი, რომელიც სახელოვანმა რომაელმა სარდალმა პომპეუსმა დაასრულა. პომპეუსმა, მითრიდატეს წინააღმდეგ უშუალოდ გალაშქრებამდე, დაუნდობელი ბრძოლა გამოუცხადა ხმელთაშუა ზღვის აუზში მანამდე დაუსჯელად მოთარეშე მეკობრეებს და მათი გემები, ისევე როგორც თვით მეკობრეები ერთიანად გაანადგურა.


ძველი რომაული გზა.

მართალია, სახელგანთქმული **რომაული გზები**, პირველ რიგში, სამხედრო მიზნებისათვის იგებოდა, მაგრამ უკვე აგებული გზა ვაჭრობას სწორედაც რომ ხელს უმართავდა. ადგილობრივი მიწათმოქმედი მოსახლეობა თუმცა გზებს სამიმოსვლოდ არცთუ ხშირად იყენებდა, ისიც მხოლოდ მოკლე მანძილზე სამგზავროდ; ამის მიუხედავად, სწორედ გზების წყალობით გააქტიურდა **მიმოსვლა და ვაჭრობაც.** ხმელთაშუა ზღვა, რომელიც ჯერ კიდევ ფინიკიელებისა და ძველი ბერძნების ხელში ტრანსპორტირების ძირითადი საშუალება იყო, რომის იმპერიის ხანაში ძველი მსოფლიოს საქონელბრუნვის ძირითად გამტარ არტერიად იქცა და თავის ამ ფუნქციას, როგორც ვიცით, XV ს-ის ბოლომდე, ანუ დიდ გეოგრაფიულ აღმოჩენებამდე ინარჩუნებდა.

*რომაული მშვიდობის* კიდევ ერთი მნიშვნელოვანი შედეგი მოსახლეობის რაოდენობის ზრდა გახლდათ. უკანასკნელი გამოკვლევების თანახმად, იმპერიის აღმავლობის ჟამს, მისი მოსახლეობა დაახლოებით 100 მილიონს აღწევდა. სავარაუდოდ, იმპერიის მოსახლეობა იმპერატორ მარკუს ავრელიუსის გარდაცვალებისას (ახ. წ. 180) სულ ცოტა, ორჯერ მაინც აღემატებოდა იმავე ტერიტორიაზე იულიუს კეისრის გარდაც-ვალების დროისათვის (ძვ. წ. 44) მცხოვრებთა რაოდენობას. ფინიკიელებისა და ბერძნული კოლონიების დაარსების ეპოქაში კი, დასავლეთ ხმელთაშუა ზღვისპირეთის ნაყოფიერი მიწების მეტი წილი საერთოდ დაუსახლებელი იყო.

ერთმა ცნობილმა ეკონომისტმა (კოლინ კლარკმა) დაიან-გარიშა, რომ რიგითი თავისუფალი ხელოსნის შემოსავალი ახ. წ. I საუკუნის რომში დაახლოებით იგივე იყო, რაც 1850 წელს რიგითი ბრიტანელისა და 1929 წელს — იტალიელი მუშის ხელფასი. ეს კი იმას ნიშნავს, რომ რომაელი ხელოსნები ეკონო-მიკურად გაცილებით უფრო წელგამართული იყვნენ, ვიდრე დღევანდელი აზიის, აფრიკისა და ლათინური ამერიკის მიწათმოქმედთა დიდი ნაწილი. თუმცა, ამგვარი შედარებები ბევრ კონცეპტუალურ და სტატისტიკურ სირთულეს შეიცავს: მეტ-ნაკლებად შესაძლებელია ერთმანეთს შევუდაროთ სხვადასხვა მოსახლეობის მსყიდველობითი უნარი მარცვლეულსა თუ პურზე გადაანგარიშებით, ან მათ მიერ საკვების მეშვეობით მიღებული კალორიების საშუალო ჯერადის გამოყენებით, მაგრამ როგორ შევუდაროთ ერთმანეთს რომაული ცირკის მატერიალური თუ ფსიქოლოგიური ეფექტი — თანამედროვე რადიომიმღებებისა თუ ტელევიზიის არსებობას, ანდა — ფეხით სიარული — თუნდაც რომაულ გზებზე — მეტროთი, საკუთარი ავტომობილით ან რეაქტიული თვითმფრინავით მგზავრობას? რა ნიშნით შეიძლება შევადაროთ ვთქვათ, მაშინდელი და ახლანდელი ბინათმშენებლობა, რომელიც სრულიად განსხვავებულ სახეს იძენს კომფორტულობისა და მოხერხებულობის თვალსაზრისით? უფრო მეტიც, თუნდაც ზუსტი სტატისტიკური მონაცემები რიგითი რომაელის შემოსავლის

შესახებ, ფაქტიურად არაფერს გვეუბნება შემოსავლის შედარებ-ითი გადანაწილების თაობაზე.

ბევრად რთულია მონათა ეკონომიკური მდგომარეობისა და შეძლების გამოანგარიშება. ჯერ ერთი იმიტომ, რომ რომის იმპერიაში მონათა რაოდენობა მნიშვნელოვნად იცვლებოდა: განსაკუთრებით დიდი იყო მათი რიცხვი იმპერიის დაპყრო-ბითი ომების პერიოდში, როდესაც იზრდებოდა ტყვეთა რაო-დენობა და გაცილებით ნაკლები — მოგვიანებით, როცა იმპე-რიას უკვე თავდაცვითი პოლიტიკის გატარება უწევდა. მონათა ერთ ნაწილს ბატონები შედარებით კარგად ეპყრობოდნენ — მაგალითად, განათლებულ ბერძნებსა და სხვებს, რომლებიც ოჯახებში ბავშვების აღმზრდელებად, მდივან-მწერლებად, შინა მოსამსახურეებად, მეურნეობის წარმმართველადაც მსახურობ-დნენ. თუმცა, მონების უდიდესი უმრავლესობა მაინც სოფლის მეურნეობაში იყო დასაქმებული, ანდა სხვა რამ სახის შავ სამუშაოებს ასრულებდა და ფაქტობრივად, საარსებო ლუკმა-პურს სჯერდებოდა. მონათა რიცხვის ცვალებადობა ასევე ახდე-ნდა გავლენას თავისუფალი სამუშაო ძალის ფასზეც — თავისუფალი მოქალაქეები იშვიათად თანხმდებოდნენ იმგვარ არასასიამოვნო და სახიფათო საქმიანობას, როგორიც ვთქვათ, მაღაროებში მუშაობაა.

მატერიალური კეთილდღეობის კიდევ ერთ საზომად სიცოცხლის საშუალო ხანგრძლივობა შეიძლება მივიჩნიოთ. ამისთვის გასარკვევია, თუ რამდენად იმატა სიცოცხლის ხან-გრძლივობამ მოსახლეობის ამ დემოგრაფიული ზრდის პერიო-დში. უეჭველია, არსებობდა გარკვეული წინსვლა, რამაც ხელი შეუწყო კიდეც დემოგრაფიულ ბუმს, მაგრამ ეს წინსვლა ფრიად მცირე იყო, რაც ანტიკური პერიოდის კიდევ ერთი თავი-სებურებაა. მართლაც, მთელი იმპერიის მასშტაბით, იმპერიის არსებობის საუკეთესო ხანებშიც კი, ადამიანების სიცოცხლის ხანგრძლივობა, საშუალოდ, დაახლებით 25 წელს შეადგენდა, რაც, შეიძლება, ოდნავ სჯობდა უფრო ადრე არსებული საზო-გადოებების მონაცემებს, მაგრამ მაინც მნიშვნელოვნად დაბალი იყო, თუნდაც ახლანდელი უღატაკესი ქვეყნების მაჩვენებლებ-თან შედარებით.

იმპერია, თავის თავში, საუკეთესო წლებშიც კი, უკვე დაცემის ელემენტებსაც შეიცავდა: ჯერ კიდევ მარკუს ავრე-ლიუსის გარდაცვალებამდე, არაერთი პრობლემა მიანიშნებდა თავად იმპერიის და იმ ეკონომიკური სისტემის დაკნინებაზე, რომელსაც იგი ემყარებოდა. იმპერიას სულ უფრო და უფრო უჭირდა ჩრდილოეთიდან გერმანული ტომების შემოსევების შეკავება, რაც გერმანელების გაძლიერებაზე მეტად საკუთრივ იმპერიის დასუსტებაზე მეტყველებდა. მუშახელის ნაკლებობაც და თანდათანობითი ინფლაციაც იმპერიის კრიზისს მოას-წავებდა. ყოველივე ამან, განსაკუთრებით მძიმედ, იჩინა თავი III საუკუნეში — ინფლაციამ შეჭამა ხაზინა, რომლის გასავალი მუდამ აღემატებოდა ხოლმე შემოსავალს. თავის მხრივ, ინფლა-ციაც კიდევ უფრო ღრმა და სიმპტომატური ეკონომიკური პრობლემების მანიშნებელი იყო, რასაც იმპერიის საზღვრების გაფართოება და ჩრდილოეთიდან და სამხრეთიდან მათი დაც-ვისთვის აუცილებელი ხარჯების უსასრულო ზრდა იწვევდა. თავისი ედიქტით იმპერატორმა დიოკლეტიანემ ფასებსა და შემოსავლებზე კონტროლი რომ დააწესა და მთლიანად გარდაქმნა

სახელმწიფო წყობილება და საგადასახადო სისტემა, ამან მცირე ხნით განამტკიცა სახელმწიფო, მაგრამ ინფლაციის გამომწვევი მიზეზები, არა თუ ვერ აღმოფხვრა, არამედ გააძლიერა.

ეკონომიკური თვალსაზრისით, რომი ორ ბურჯზე იდგა: **სოფლის** მეურნეობა და **ვაჭრობა**. სოფლის მეურნეობის ნამატი პროდუქცია (იმას გარდა, რაც ოჯახის სარჩენად იყო საკმარისი) თუმცა კი თავისთავად, მცირე იყო ერთ სულ მოსახლეზე გადაანგარიშებით, გადასახადების გაზრდის შემთხვევაში, გვარიან შემოსავალს აძლევდა იმპერიის ხაზინას. ამის წყალობით ხერხდებოდა როგორც ჯარის შენახვა, ისე მთელი ბიუროკრატიული აპარატისაც. თუმცა, ეს შემოსავალი მნიშვნელოვანწილად მთელ იმპერიაში ვაჭრობის შეუფერხებლად წარმოებაზე იყო დამოკიდებული. იმპერიის დაკნინების პერიოდში ბარბაროსთა შემოსევები და გზებზე ძარცვა-გლეჯა ამ შემოსავლების მიღებას უკიდურესად ართულებდა. არა ნაკლები პრობლემა თავად ხელისუფლებაში გამეფებული კორუფცია იყო. პოლიტიკური და ეკონომიკური კრიზისის გაღრმავების კვალდაკვალ ზღვებზე კვლავაც გამოჩნდნენ მეკობრეები, მთებში კი ყაჩაღებმა დაიწყეს თარეში. დროდადრო კი მშვიდობიანი ვაჭრების ძარცვას აღარც ჯარი ერიდებოდა.

გადასახადები სულ უფრო და უფრო მძიმდებოდა, თუმცა მათი ტვირთის გადანაწილება დიდად იყო დამოკიდებული ხელისუფლების ნებაზე; ძალზე ბევრი დიდი მამული, რომელიც ამა თუ იმ არისტოკრატის სამფლობელოს წარმოადგენდა, გადასახადებისაგან თავისუფალი იყო და ხაზინის შესავსებად შედარებით ხელმოკლე მოქალაქეებს უწევდათ ჭაპანწყვეტა. სწორედ ამ დროს, დიოკლეტიანემ არისტოკრატიისაგან პრაქტიკაში მიღებული ე. წ. ნებაყოფლობითი შესაწირი სავალდებულო გახადა. თუმცა ამან გარკვეული ხნით, ამან დადებითი შედეგიც გამოიღო. მაგრამ, საბოლოო ჯამში, მთლიანად მოშალა ქვეყნის ეკონომიკის საფუძვლები: ბაზარზე იკლო საქონელმა, რამაც ფულის ბრუნვა მკვეთრად შეამცირა.

ასეთ ვითარებაში ქალაქის მოსახლეობა, ისევე როგორც წვრილი მიწათმოქმედი, კარ-მიდამოს ტოვებდა და დიდ-დიდ მიწათმფლობელებს ეკედლებოდა, რომელთა მიწები გადასახადებისაგან განთავისუფლებული იყო. 332 წელს ხელისუფლებამ მოსახლეობის აყრა-გაქცევის თავიდან ასაცილებლად მკაცრ ზომებს მიმართა. ძალით მიაჯაჭვა გლეხობა იმ მიწას, რომელსაც ამუშავებდა და ყოველგვარი საქმიანობა — მიწათმოქმედება თუ ხელოსნობა, მემკვიდრეობითად გამოაცხადა. ეს ნაბიჯიც მცირე ხნით აღმოჩნდა გამართლებული, მაგრამ საბოლოოდ კიდევ უფრო დიდი ზიანი მიაყენა ეკონომიკას: ის პრიმიტიულ, პირველადი საჭიროების დაკმაყოფილების ფუნქციამდე დაიყვანა. შედეგად: მოსახლეობის რაოდენობა შემცირდა, დიდი ქალაქები გაუკაცრიელდა, ხოლო მსხვილ მემამულეთა სასახლეები სულ უფრო დაემსგავსა საიმედოდ გამაგრებულ ციხე-სიმაგრეებს.

მსგავსი მამულების რიცხვი კი სულ უფრო და უფრო მატულობდა. ფულის შემცირებამ, ვაჭრობის გართულებამ და სურსათის სიმწირის გამო ქალაქებიდან მოსახლეობის აყრამ ეს დიდი მამულები გარკვეულ თვითკმარ სამეურნეო ერთეულებად გადააქცია, რომლებიც არა მარტო სურსათ-სანოვაგით უზრუნველყოფდნენ საკუთარ თავს, არამედ მჭედლობას, ფეიქრობასა და სხვა უამრავ ხელობას მისდევდნენ. მიმდინარე ეკონომიკური პროცესების

**სტაგნაცია** — მომდინარეობს ლათინური სიტყვიდან “Stagnum” — დამდგარი წყალი. ნიშნავს უძრაობას.

**აკვედუკი** — ორი ლათინური სიტყვის: aqua — წყალი და duco — მიმყავს — შეერთების გზითაა მიღებული და რომაული წყალგაყვანილობის სპეციალური ხიდური წყობის ნაგებობის აღსანიშნავად იხმარება. დღემდე ნაწილობრივ შემორჩენილია ქალაქ რომის IV ს-ის აკვედუკები, რომელთა საერთო სიგრძე 436 კმ-ია.



**აკვედუკი**
"პონ-დიუ-გარი"
(ნიმის მახლობლად), საფრანგეთი.
(ძვ. წ. I საუკუნე).

თავი და თავი კი ის იყო, რომ რომის იმპერიაში მწარმოებლურობა ქვეითდებოდა, რაც კლებადი უკუგების კანონის ამოქმედების შედეგი იყო. მწარმოებლურობის შემცირების შეჩერება მხოლოდ ტექნოლოგიურ ნახტომს შეეძლო. ეს კი საზოგადოების იმჟამინდელი ცოდნისა და მეცნიერების განვითარების დონისათვის, უფრო კი, როგორც ჩანს, მონური შრომის გამოყენებისა და, ამის შედეგად, ტექნოლოგიური პროგრესისადმი გულგრილობის გამო, შეუძლებელი აღმოჩნდა.

მართლაც, რომის ეკონომიკა, ზოგადად, ერთგვარი *ტექნოლოგიური* ***სტაგნაციითაც*** გამოირჩევა. დღესაც კი გასაოცარია იმდროინდელი კულტურისა თუ ფილოსოფიური აზრის მიღწევები, ხოლო ტექნოლოგიური თვალსაზრისით — ბევრი არაფერი შეცვლილა, წინა კულტურებთან შედარებით. ორთქლის ძალის გამოყენება მაშინაც იცოდნენ, მხოლოდ ეს გასართობი მოწყობილობების იქით არ წასულა; წყლის ბორბალი და დოლაბი ხომ ბევრად ადრე იყო გამოგონებული, მაგრამ ადრეულ შუა საუკუნეებამდე ფართო გავრცელება არ მოჰყოლია. რომაელები საოცრად დახელოვნდნენ გზების გაყვანაში, ***აკვედუკების*** მშენებლობაში, ოღონდ არა — მანქანა-იარაღების წარმოებაში. თუმცა ცხადია, ტექნოლოგიურ პროგრესში შეტანილი ეს მოკრძალებული წვლილი სულაც არ მიუთითებს რომაელების ცოდნა-განათლების ხარისხის დაბალ დონეზე.

საქმე აქ სოციალურ-ეკონომიკურ წყობასა და მის მიერვე გამოწვეულ ურთიერთობათა ხასიათშია საძიებელი. ყოველგვარი წარმოება მონების შრომაზე იყო დამყარებული და მაშინაც კი, როცა ტექნოლოგიის გაუმჯობესება შეეძლოთ, ამით ბევრს ვერაფერს, ან საერთოდ, ვერაფერს მოიგებდნენ, ამიტომაც, არც თავს იკლავდა ვინმე. მცირერიცხოვანი, პრივილეგირებული კლასების წარმომადგენლები კი ომით, ქვეყნის გამგებლობით, ხელოვნებისა და ფილოსოფიის შესწავლით თუ სხვა რამ დროისსატარებელი საქმიანობით კმაყოფილდებოდნენ. რაკი ფიზიკური შრომა მონებისა და მიწის მუშაკების ხვედრი იყო, არავის უჩნდებოდა სურვილი, წარმოების საშუალებები გაეუმჯობესებინა. მაგ., თვით არქიმედესაც კი მხოლოდ მეცნიერების თეორიული მხარე აინტერესებდა და საკუთარი გამოგონებების პრაქტიკაში დანერგვას არავითარ ყურადღებას არ აქცევდა, ერთადერთი ხელშესახები მიღწევა კატაპულტის გაუმჯობესება გახლდათ, რამაც ნიშანდობლივია, რომ მაინც ვერ დაიცვა მისი მშობლიური სირაკუზი რომაელთა შეტევისაგან.

არისტოტელე, რომელიც ანტიკური ხანის ერთ-ერთ უდიდეს ფილოსოფოსად ითვლება, ამტკიცებდა, რომ საზოგადოების ბატონებად და მონებად დაყოფა — იმთავითვე ბიოლოგიურად იყო განპირობებული, მას სამყაროს ბუნებრივი წესრიგის აუცილებელ პირობად მონების შრომა მიაჩნდა, რათა ბატონებს მეტი დრო დარჩენოდათ ხელოვნებისა და ფილოსოფიის შესასწავლად. თვით წმ. პავლეც კი მოძღვრავდა: „ბატონებიცა და მონებიც თავიანთ ამჟამინდელ ცხოვრებას უნდა ჰგუობდნენ, რამეთუ მათი მიწიერი სასუფეველი ამგვარი დაყოფის გარეშე ვერ იარსებებსო“. მაგრამ, საქმეც ისაა, რომ მონობაზე დამყარებულ საზოგადოებას, თუმცა კი ძალუძს შექმნას ხელოვნებისა თუ ლიტერატურის შედევრები, მაგრამ ეკონომიკური ზრდის მაქსიმალური ზღვარის მიღწევის შემდეგ, საზოგადოების წინსვლას ვეღარ უზრუნველყოფს.

# კაცობრიობის განვითარების ეტაპები - შუა საუკუნეები

# IX თავი

ფეოდალური შუა საუკუნეები, ანტიკური ეკონომიკის კრიზისზე, ქალაქებისა და ვაჭარ-ხელოსნობის კვდომაზე, ფულის მიმოქცევის მკვეთრად შემცირებასა და თვითკმარი, ნატურალური ეკონომიკის წარმოქმნა-გაბატონებაზე აღმოცენდა. ამ ისტორიული ეპოქის (VI-X სს) მთავარი სოციალურ-ეკონო-მიკური უჯრედი ანტიკური ხანის ქალაქური ცივილიზაციისაგან განსხვავებით, სოფელი გახდა — ერთი მხრივ, იქ მცხოვრები დაყმევებული მიწის მუშაკითა და მეორე მხრივ, სოფლის მფლობელი, ციხე-დარბაზში მცხოვრები ფეოდალით.

ფეოდალური საზოგადოების მკაცრად წოდებრივი ხასიათიდან გამომდინარე, თითოეული წოდება პატრონის მიმართ მისთვის საკადრის „სამსახურს" ასრულებდა. ამიტომაც, იმ ხანად ქონებაზე მეტად სამსახური ფასობდა, სამსახური ხომ ადამიანის წოდებრივ კუთვნილებაზე მიანიშნებდა. სამსახური იყო საპატიო, ან ნაკლებად საპატიო და სულაც, სამარცხვინო, დამამცირებელი. ყველაზე დამამცირებელ სამსახურად მიწის მუშაკობა, ანუ გლეხური სამსახური ითვლებოდა. ყველაზე საპატიო აზნაურული, ანუ სამხედრო სამსახური იყო. სამხედრო სამსახურიც არ იყო ერთგვაროვანი. მსუბუქად შეიარაღებულ მოლაშქრეზე ბევრად მეტად, პატრონის წინაშე, მძიმედ შეჭურვილ მხედრად სამსახური ფასობდა. კიდევ უფრო საპატიოდ აზნაურის მიერ მეფის კარზე თანამდებობის — სახელის ფლობა ითვლებოდა. ჩვეულებრივ, მეფის ან მთავრის კარზე თანამდებობები მამიდან შვილზე მემკვიდრეობით გადადიოდა და სხვა საგვარ-ეულოსათვის მისი გადაცემა, შინაომის მიზეზი ხდებოდა.

**ყმას** პატრონის მიმართ თავგამოდებით სამსახური ევალებოდა. ის პატრონისათვის სიკვდილსაც არ უნდა მორიდებოდა. პატრონი კი, მოვალე იყო ასეთი *კეთილად ნამსახური* ყმა წყალობით აევსო ანუ *პატივი, ნიჭი* ებოძებინა. აქედან მოდის ქართულში სიტყვა მინიჭება. თუ პატრონს წყალობა დაავიწყდებოდა, ყმას შეეძლო შეეხსენებინა თავისი დამსახურება და სამსახურის სანაცვლოდ მიწა, მამული ან სხვა რამ მოეთხოვა. პატრონთან თხოვნით მისვლა აუცილებლად ძღვენის მირთმევასაც გულისხმობდა. ასეთ ძღვენს *ქრთამიც* ეწოდებოდა.

სენიორის მიერ ვასალისათვის მიწის გადაცემის წესი არსებობდა. სენიორი ვასალს შუბლზე აკოცებდა და მიწის ბოძების ნიშნად ხელთათმანს გადასცემდა. ხოლო ვასალი ერთგულების ნიშნად, თავის სენიორს ხელებში თავის ხელს ჩაუდებდა. ვასალი ვალდებული იყო, ყოველწლიურად გარკვეული დროით სენიორის სამხედრო სამსახურში ყოფილიყო, მაგრამ საჭიროების შემთხვევაში ის სენიორს დაძახებისთანავე უნდა ხლებოდა. გარდა ამისა, მას სენიორისათვის რელიგიური დღესასწაულების დროს სპეციალური „ძღვენიც" უნდა მიერთმია და სენიორის სტუმრობის შემთხვევაში სათანადო მასპინძლობა გაეწია.

ვასალი იმ სენიორის წინაშე იყო პასუხისმგებელი, რომლისგანაც მიწას უშუალოდ იღებდა. ამ ურთიერთობების სულისკვეთებას საუკეთესოდ გადმოსცემს საფრანგეთის

სამეფოში ჩამოყალიბებული პრინციპი: „ჩემი ვასალის ვასალი ჩემი ვასალი არ არის“.

მსხვილ ფეოდალებს — მთავრებს, ჰერცოგებს, გრაფებს, ბარონებს, საქართველოში ჯერ დიდებულებსა და აზნაურებს, უფრო მოგვიანებით თავადებსა და აზნაურებს — მეფის მსგავსად — საკუთარი სასახლე, ციხეები, მონასტრები, კარის ეკლესიები, სასახლის მოხელეები და ლაშქარი ჰყავდათ. ისინი ხშირად მეფე-ებს აღარ ეპუებოდნენ.

თითოეულ საფეოდალოს თავისი საზღვრები ჰქონდა და ვაჭარს ერთი სამფლობელოდან მეორეში შესვლისას ბაჟი უნდა გადაეხადა. ეს კიდევ უფრო ართულებდა ისედაც დაკნინებულ ვაჭრობას. ცალკეულ საფეოდალოებს ხშირად თავიანთი ზომა-წონის და მოცულობის ერთეულები ჰქონდათ. ესეც ვაჭრობისათვის დამატებით სირთულეებს ქმნიდა.

ფეოდალური ურთიერთობების დედა აზრი კარგად ჩანს იმ ეპოქის გამონათქვამში: „არ არსებობს მიწა — მემამულის, ხოლო მემამულე — მიწის გარეშე“. თუმცა ეს პრინციპი, განვითარებულ და, უფრო მეტად, გვიან ფეოდალურ ხანაში არცთუ იშვიათად ირღვეოდა. თანდათან უციხო, უეკლესია-მონასტრო და, უმიწო, კეთილშობილებიც, ანუ ფეოდალური სა-გვარეულოებიდან გამოსული პირებიც მომრავლდნენ. რომლე-ბსაც გარდა საკუთარი სამხედრო აღზრდის, აბჯარ-იარაღისა და „კეთილშობილებისა“ არაფერი ებადათ. ასეთი მოხეტიალე რაინდები რომელიმე მთავრის სამსახურში დგებოდნენ და მისგან წყალობად მიწა-მამულის მიღებისათვის, მის სამსახურში თავს არ ზოგავდნენ.

სამღვდელოებაშიც პრივილეგიებზე დამყარებული მტკიცე იერარქია სუფევდა. უპირველეს ყოვლისა, ერთმანე-თისაგან განსხვავდებოდა ე.წ. **შავი სამღვდელოება** — ბერ-მონაზვნები და მათი ორდენები, რომლებიც, ყოველდღიურ ყოფას გარიდებულები, განცალკევებულ თემებად ცხოვ-რობდნენ, და **თეთრი სამღვდელოება** (მღვდლები და ეპის-კოპოსები), რომლებიც უშუალოდ იყვნენ ჩართულნი საზოგა-დოებრივ ცხოვრებაში.

შუა საუკუნეების გარიჟრაჟზე, შავ სამღვდელოებას უფრო დიდი პატივი და სახელი ჰქონდა. ეს უპირველეს ყოვლისა, საზოგადოების აზროვნებიდან გამომდინარეობდა, რომელიც ასკეტურ ცხოვრებას და მის მიმდევრებს განადი-დებდა. თანდათანობით, უკვე განვითარებულ ფეოდალურ ხანაში, კერძოდ, X ს-ის შემდგომ, ქალაქური ცხოვრებისა და ვაჭრობა-ხელოსნობის გამოცოცხლებამ საზოგადოებაში ამქვეყ-ნიური ცხოვრებისა და ფუფუნება-კომფორტისადმი ინტერესი მნიშვნელოვნად გააძლიერა, რასაც ასკეტური ცხოვრებისა და სასულიერო სარბიელისადმი ინტერესის შესუსტება მოჰყვა. ამან კი, თავის მხრივ, თეთრი სამღვდელოების სტატუსისა და ავტორიტეტის ამაღლებას შეუწყო ხელი.



შავი სამღვდელოება (ბერები, ეპისკოპოსები)—მარცხნივ; თეთრი სამღვდელოება—მარჯვნივ.

როგორც „თეთრი“, ისე „შავი სამღვდელოება“ ზოგადად, შუა საუკუნეების საზოგადოების იერარქიულ სტრუქტურას იმეორებდა. მაგ.: თეთრ სამღვდელოებაში მღვდლები, ეპის-კოპოსებს, ეს უკანასკნელები კი არქიეპისკოპოსებს, ან კიდევ მიტროპოლიტებს ექვემდებარებოდნენ. არქიეპისკო-პოსებისა და მიტროპოლიტების მეთაური ევროპის უდიდეს ნაწილში რომის პაპი იყო. ამიტომ, ეპისკოპოსები და არქიეპისკოპოსები თავიანთ სამწყსოში აკრეფილი გადასა-ხადის 1/10-ს სწორედ მას უგზავნიდნენ. ეს, როგორც ქვემოთ ვნახავთ, მოგვიანებით

ევროპის სახელმწიფოების მმართ-ველებსა და რომის პაპს შორის სერიოზული უთანხმოების მიზეზად იქცევა.

დანარჩენ ქრისტიანულ სამყაროს, პატრიარქები განაგებ-დნენ. მუსლიმები კი თავის სულიერ მეთაურად ხალიფას მი-იჩნევდნენ.

სამღვდელოებისადმი კუთვნილებას, თითქოსდა, „სის-ხლი" და წარმომავლობა არ განსაზღვრავდა, მაგრამ სინამ-დვილეში საზოგადოებაში, სადაც მიწის მუშაკი მიწას მიმაგ-რებული და დაყმევებული იყო, სამღვდელოება, ფაქ-ტობ-რივად, გაბატონებული ფეოდალური ფენისაგან გამოდიოდა.

ფეოდალები თავიანთ ვაჟებს ადრეული ბავშვობიდანვე ან საერო-სამხედრო, ან საეკლესიო-სასულიერო კარიერ-ისათვის ამზადებდნენ და მათ შესაბამის აღზრდა-განათლებას აძლევ-დნენ. სხვადასხვა ქვეყნებში როგორც სასულიერო, ისე სამხედრო განხრით სამოხელეო კიბეზე წინსვლას, ამა თუ იმ საეკლესიო, ან საერო თანამდებობაზე გარკვეული წლების სამსახური სჭირდე-ბოდა. ამიტომ, ფეოდალები სასულიერო, თუ სამხედრო სამსახუ-რისათვის გამიზნულ შვილებს ადრეულ ბავშობაშივე უდაბლეს საეკლესიო თუ სამხედრო თანამ-დებობებზე განაწესებდნენ, რათა სრულწლოვანებას მიღწეულებს სამხედრო სამსახური პირდაპირ ოფიცრის, სასულიერო კი იმთავითვე, მღვდლის ან ეპისკოპოსის საპატიო წოდებებით დაეწყოთ. საერო-სამხედრო სამსახურისათვის განკუთვნილ ყმაწვილებს სრულწლოვანების მიღწევისთანავე მეფეს, ან ზოგადად სენიორს წარუდგენდნენ. ის მათ დალოცავდა, *ჭაბუკებად — რაინდებად* აკურთხებდა, რაც მათი სრულწლოვანების ოფიციალურ აღიარებას ნიშნავდა, და ყმად — ვასალად ითაყვანებდა. ყოველივე ეს გარკვეული წესის დაცვით, საზეიმო ვითარებაში ხდებოდა. თანამდებობა, რომე-ლიც მეფის, ან მთავრის კარზე ფეოდალს ეკავა, მემკვიდ-რეობით, ძირითადად, უფროს ვაჟზე გადადიოდა. დანარჩენ შვილებს მეფე სასახლის, ანუ *დარბაზის ყმებად* ითაყვანებდა. ეს მეფის წინაშე მათი სამსახურის დასაწყისს ნიშნავდა.

**დაყმევებულ,** ანუ ადგილზე მიჯაჭვულ, მიწის მუშაკს, რომელსაც ყველას მაგივრად მოსავალი მოჰყავდა და ერსა და ბერს ინახავდა; სხვადასხვა ქვეყანაში სხვადასხვა სახელი ეწოდებოდა. ვინაიდან მიწის მესაკუთრედ პატრონი — სენიორი ითვლებოდა, ამიტომ გლეხი *მისი მამულით* სარგებლობისთვის სენიორს გადასახადს — ხარკს, ანუ ბეგარას უხდიდა და მის სასარგებლოდ სხვადასხვა სახის სამუშაოს ასრულებდა. ადრე შუა საუკუნეებში ბეგარა ნატურით მიჰქონდათ: ხორბლეული, ღვინო, ქათამი, ღორი, კვერცხი, ცხვარი და ა.შ. განვითარებულ შუა საუკუნეებში (X-XIII სს.) ქალაქების კვლავაც აღმოცენების, ვაჭრობისა და ფულის მიმოქცევის გამოცოცხლების კვალად, ფეოდალურ საზოგადოებაში ფულის საჭიროება გაიზარდა, რასაც ფეოდალთა მხრივ ნატურალური გადასახადის თანდათან ფულით შეცვლა მოჰყვა.

ყმა-გლეხის სახელწოდებანი სხვა-დასხვა ქვეყნებში:

საფრანგეთში — სერვი, იტალიასა და ესპანეთში — სერვო დე ლა გლება, ინგლისში — ვილანი, გერმანიაში — გრუნდჰოლდი, რუსეთში — კრეპოს-ტნოი, საქართველოში — გლეხი, ისლა-მურ აღმოსავლეთში რაია.

გადასახადები, უმეტესწილად, მუდმივი ხასიათისა იყო, მაგრამ მისატანი პროდუქტისა, თუ ფულის ოდენობა საუკუნე-ების განმავლობაში განუხრელად მატულობდა. ძირითად ბეგა-რასთან ერთად, რასაც საქართველოში თავნს, ანუ მთავარ ბეგარასაც უწოდებდნენ. გლეხს ბატონისათვის მრავალრიცხოვან დღესასწაულებზე: შობა, აღდგომა, მარიამობა და ა. შ. სხვადასხვა სახის ძღვენი უნდა მიერთმია. მაგ.: საშობაოდ ქათამი, სააღდგომოდ კვერცხი და ა.შ. გლეხი სხვა სპეციფიურ გადასახადებსაც იხდიდა, მაგ.: სამართლის აღსრულების

შემთხვევაში, „მეათედს“ — ეკლესიის სასარგებლოდ, აგრეთვე სხვადასხვა სამეფო, ანუ სახელმწიფო გადასახადებს.

XIII ს-ის ინგლისში გლეხის ბეგარა-გადასახადები ჯამში მისი შემოსავლის 50% აღწევდა, მაშინ, როდესაც სხვა რეგიონებსა თუ ეპოქებში ამ ციფრსაც კი აჭარბებდა ხოლმე.

განსხვავება მიწის მუშაკთა შორისაც არსებობდა: ის შეიძ-ლებოდა ყოფილიყო თავისუფალი, ნახევრად თავისუ-ფალი, მიწაზე მიჯაჭვული — დაყმევებული და ა.შ. ასეთი გან-სხვავება, განსაკუთრებით, ადრეფეოდალურ და გვიან-ფეოდალურ ხანაში შეინიშნება. პირველ შემთხვევაში ანტიკურობიდან შუა საუკუნეებზე გარდამავალ პერიოდში, როცა ჯერ ყველა მიწის მუშაკი არ იყო საბოლოოდ დაყმევებული, ხოლო მეორე შემთხვევაში შუა საუკუნეებიდან ახალ ისტორიაში გარდამავალ პერიოდში, როცა გლეხებმა უკვე დაიწყეს ყმობის უღლიდან თავის დაღწევა. ყმა-გლეხზე მებატონეთა ძალაუფლებაც, რეგიონებისა და ქვეყნების მიხედვით, ფრიად განსხვავდებოდა. რუსეთში ფეოდალის უფლებები გლეხზე, პრაქტიკულად, განუ-საზღვ-რელი იყო. ბატონს, მისი დასახიჩრებისა და მოკვლის შემთხვევებშიც კი, პასუხი არ მოეკითხებოდა.

საქართველოში, ევროპის ქვეყნების მსგავსად, ფეო-დალის უფლებას გლეხზე, კანონი არეგულირებდა.

ფეოდალური მამული, უშუალოდ ფეოდალის, ანუ საბატონო მიწად და საგლეხო ნადელად იყოფოდა. საბატონო მიწა ბატონის სასახლეს, ციხე-დარბაზებს, მის კუთვნილ სახნავ-სათესებს, სათიბ-საძოვრებს, საბძლებს, თავლებს, სახელოს-ნოებს, ბაღებს, ვენახებს, ბოსტნებსა და ტყეებს მოიცავდა.

მემამულე ზედამხედველობას უწევდა როგორც საკუთარ მეურნეობას, ისე სოფლის მთელ ცხოვრებას. ტყეში ნადირობაც მემამულის პრივილეგია იყო. მემამულეს, ხშირ შემთხვევაში, სასახლესთან ახლოს თავისი კარის ეკლესია ჰქონდა, სადაც ის და მისი ოჯახის წევრები ლოცულობდნენ.

გლეხის ქოხი ერთი ან ოროთახიანი ნაგებობა იყო, და საძინებლად ხშირად სხვენს იყენებდნენ. იატაკი, უმეტესად, მიწურისა ჰქონდათ, სამშენებლო მასალად კი ქვა, ხე ან, უფრო ხშირად, ალიზი გამოიყენებოდა. საქონლისთვის ცალკე მინაშენები კეთდებოდა, თუმცა ზამთრობით ქოხებში პირუტყვი და ხალხი ერთად თავსდებოდა.

საგლეხო მამული თვითკმარ სამეურნეო ერთეულს ქმნიდა, რომელშიც გარდა გლეხის სახლისა და კარ-მიდამოსი, აგრეთვე მისი კუთვნილი საძოვრები, სახნავ-სათესები, ვენახები და ბოსტნები შედიოდა.

გლეხთა დასახლებები სოფლებს ქმნიდნენ. სოფლები, ძირითადად, მდინარის სიახლოვეს მდებარეობდა — წყალი არა მარტო სასმელად თუ სარწყავად, არამედ წისქვილების ასამუშავებ-ლადაც გამოიყენებოდა. სოფლის ცენტრალურ ადგი-ლას სოფლის ეკლესია იყო აღმართული. ეკლესიაში თავს იყრიდა, სოფლის როგორც რელიგიური, ისე ზოგადად კულტურული ცხოვრება.

გარდა ბეგარა-გადასახადისა, გლეხობის დიდი ნაწილი, ვალდებული იყო გარკვეული სამუშაოები შეესრულებინა მემამულის კარმიდამოში. ეს ძირითადად, კვირის გარკვეულ დღეებში ბატონის მიწაზე სასოფლო-სამეურნეო სამუშაოების: ხვნა, თესვა, მოსავლის აღება და ა.შ. შესრულებაში გამოიხა-ტებოდა. გარდა ამისა, გლეხს სხვა სამუშაოც შეიძლებოდა დავალებოდა: მაგ. ბატონის სასახლეში ხელზე მოსამსახურედ,

ძიძად, მზარეულად გაგზავნა და სხვ. ამგვარი ბეგარის მოცულობა და ხასიათი არა მარტო რეგიონების, არამედ ეპოქების მიხედვითაც განსხვავდებოდა და მნიშვნელო-ვანწილად ბატონის სურვილებზეც იყო დამოკიდებული. გლეხის ქალები ძირითადად ძაფს რთავდნენ და ქსოვდნენ — მემამულის კუთვნილ სახელოსნოში, ან თავისავე ქოხებში; ბავშვები კი ხელზე მოსამსახურეებად ჰყავდათ ბატონის კარზე.

სოფლის მეურნეობის ერთ-ერთი მთავარი დარგი მეცხოველეობაც იყო. შინაური პირუტყვის მნიშვნელობა შუასაუკუნეების აგრარულ ეკონომიკაში საკმაოდ განსხვავდებოდა რეგიონების მიხედვით. მსხვილფეხა რქოსან საქონელს, ძირითადად, გამწევ ძალად იყენებდნენ ხოლმე.

## განვითარებული შუა საუკუნეები

იგივე განვითა-რებული ფეოდალური ხანა — ასე უწოდებენ შუა საუკუნეების იმ მონაკვეთს, რომელიც X-XIII სს-ზე მოდის. მართლაც მსოფლიო ისტორიის ეს პერიოდი საზოგადოებრივ ცხოვრებაში მნიშვნელოვანი ცვლილებებით აღინიშნა.

*როგორი იყო ეს ცვლილებები და რა მოჰყვა მათ შედეგად?*

**ცვლილებები წარმოების საშუალებებში.** რომის იმპერიასთან ურთიერთობის დამყარებამდე ჩრდილო-დასავლეთ ევროპის მცხოვრებლები ძირითადად მეცხოველეობას და საახოვე მიწათმოქმედებას მისდევდნენ. როდესაც მიწა გამოიფიტებოდა, ისინი ახალი მიწის ფართობების ასათვისებლად კაფავდნენ ტყეს, განაკაფს წვავდნენ და მიწას ამუშავებდნენ. ამ მეთოდით მიწათმოქმედებას ადრე შუა საუკუნეებშიც მისდევდნენ ცენტრალურ და აღმოსავლეთ ევროპაში, მაგ.: კარპატების ორივე მხარეს მცხოვრები სლავური ტომები.

ჯერ კიდევ რომაელებმა, ერთი და იმავე მიწის ორ წელიწადში ერთხელ დამუშავების პრაქტიკა დანერგეს. ამას მიწათმოქმედების ორმინდვრიანი სისტემა ჰქვია. ის ნიადაგის ნაყოფიერების შესანარჩუნებლად და ტენის დასაგროვებლად, ორი ნაკვეთიდან ერთის დასვენებას და მეორის დამუშავებას გულისხმობს. შუასაუკუნეების დროინდელი სოფლის მეურნეობის უმნიშვნელოვანესი სიახლე მიწის ნაკვეთების დამუშავების ორმინდვრიანი სისტემიდან სამმინდვრიან სისტემაზე გადასვლა გახდა: ასეთნაირად ერთის ნაცვლად მიწა ორ წელს ისვენებდა. ვარაუდობენ, რომ მიწათმოქმედებაში ეს სიახლე ახალ ტექნოლოგიებთან, კერძოდ, ბორბლიანი *დიდი გუთნის* გამოგონებასთან იყო დაკავშირებული. ასეთი გუთნის გამოსაყენებლად რამდენიმე გამწევი პირუტყვი იყო საჭირო. გამწევ ძალად ძირითადად ხარი იქცა.

ანტიკური ხანის მარტივი, მსუბუქი გუთნისაგან განსხვავებით, ბორბლიან გუთანს შეეძლო ღრმად გაეყვანა კვალი, რაც ახალ-ახალი სახნავ-სათესის ათვისებას აიოლებდა და მოსავლიანობას მნიშვნელოვნად ზრდიდა.

იმავე პერიოდს ემთხვევა კიდევ რამდენიმე სიახლის დანერგვაც. მეტალურგიის განვითარებამ რკინა შუა საუკუნეების ევროპაში ბევრად გააიაფა, ვიდრე ეს ანტიკურ ხანაში იყო და მისი გამოყენება აქამდე თუ ძირითადად სამხედრო მიზნებს ემსახურებოდა, ახლა მიწათმოქმედებაში რკინა საყოველთაო ხმარებაში შემოვიდა: ხის გუთნები რკინის სახნისებით შეიცვალა, ნალების ჭედვამ საყოველთაო ხასიათი შეიძინა, დაიხვეწა ცულებისა და ნაჯახების ფორმაც და მათი პირებიც ბევრად უფრო გაბასრდა. გამოიგონეს გრძელტარა ცელი და გაამრავალფეროვნეს ბუნებრივი სასუქებიც (საამისოდ ძვლებისა თუ ნეშომპალას გამოყენებაც დაიწყეს). XIII საუკუნეში, ზოგან ე. წ. „მწვანე სასუქის“ ნიადაგში შეტანასაც მიჰყვეს ხელი — ნიტრატებით მდიდარი მცენარეების საგანგებოდ თესვას სასოფლო-სამეურნეო დანიშნულების მქონე სავარგულებზე.

მართალია, გენეტიკა როგორც მეცნიერება, ჯერ წარმოსახვაშიც არ არსებობდა, მაგრამ მოსახლეობამ უკვე იცოდა, როგორ გამოეყვანა ცხენის ახალ-ახალი ჯიშები, მეწველი ძროხების სახეობები, წმინდა მატყლიანი ცხვრები და ა.შ. არაბთა სახალიფოს მეშვეობით ევროპაში აღმოსავლეთის ქვეყნებიდან მარცვლეულის, ბოსტნეულისა და ხილის ბევრი ახალი სახეობაც გავრცელდა. მაგ.: ჭვავი, რომელიც შემდგომ ყოველდღიური მოხმარების რაციონში შევიდა, სრულიად უცნობი იყო წინარე ხანაში, ისევე როგორც შვრია, წიწიბურა, ბრინჯი, ბამბა და ციტრუსები, რომლებმაც ფართო გამოყენება ჰპოვეს მდინარე პოს დაბლობსა და მთელ იტალიაში. აღარაფერს ვამბობთ აბრეშუმის ჭიასა თუ სხვადასხვა ეგზოტიკურ, იმპორტირებულ საქონელზე და სანელებლებზე, რომელიც ჩინეთიდან და ინდოეთიდან ვრცელდებოდა. ყოველივე ეს, ბუნებრივია, აბრეშუმის გზის, როგორც ჩრდილოეთის, ისე სამხრეთის განშტოებების კვლავაც ამოქმედებამ გახადა შესაძლებელი. სავაჭრო გზების ამოქმედება იმ შედარებით სტაბილურობას ეფუძნებოდა, რომელმაც ადრე შუა საუკუნეების განუკითხაობის პერიოდი შეცვალა. ვაჭრობისა და ფულის მიმოქცევის გამოცოცხლება წარმოების ზრდასაც გულისხმობდა, ვინაიდან, ნაწარმის სიჭარბე გასაღების ბაზრებს ითხოვდა.

ყოველივე ამას ეკონომიკის განვითარება განაპირობებდა და ამგვარი განვითარების ყველაზე ნიშანდობლივი დასტური მოსახლეობის ზრდა და ამის შედეგად, ქალაქების აღმავლობა გახდა.

**მოსახლეობის ზრდა**. V-VIII სს-ში ევროპის მოსახლეობა მნიშვნელოვნად შემცირდა. პირველად მოსახლეობის ზრდა X ს-ისათვის დაფიქსირდა, რაც მომდევნო XI-XIII სს-ში განუხრელად გრძელდებოდა. ასე რომ, თუ XI ს-ის დამდეგისათვის მთელი ქრისტიანული ევროპის მოსახლეობა დაახლოებით 20 მილიონს აღწევდა, XIV ს-ის დამდეგისათვის მოსახლეობის რიცხვი უკვე 60-70 მილიონს შორის მერყეობდა. იგივე შეიძლება ითქვას სამხრეთ კავკასიის, მახლობელი და შუა აღმოსავლეთის შესახებაც.

*რა იყო მოსახლეობის ზრდის ამ მექანიზმის საფუძველი?*

პასუხი თითქოსდა მარტივია: თუკი შობადობის მაჩვენებელი იზრდება, ხოლო სიკვდილიანობის — ქვევით იწევს, შესაბამისად იზრდება მოსახლეობის რაოდენობაც.

*რა გარემოებებს უნდა გამოეწვია შობადობის მაჩვენებლის ზრდა და სიკვდილიანობის მაჩვენებლის შემცირება?*

უპირველეს ყოვლისა ეს კვების რაციონის გაუმჯობესების შედეგია, რაც უფრო მეტი და მრავალფეროვანი საკვები პროდუქტის გაჩენას მოჰყვა.

სასოფლო-სამეურნეო პროდუქციის ზრდას, რაც თავის მხრივ, ზემონახსენები სიახლეების და ტექნოლოგიების დანერგვას სდევდა, უნდა ემოქმედა სიკვდილიანობის მაჩვენებლის დაქვეითებაზე. უფრო მეტიც, იმავე მიზეზებიდან გამომდინარე, შობადობაც უნდა გაზრდილიყო. უკეთ გამოკვებილ მშობლებს, ცხადია, შთამომავლობაც უფრო ჯანმრთელი ეყოლებოდა და ჩვილ ასაკში სიკვდილიანობაც მოიკლებდა; ხელსაყრელი ეკონომიკური გარემოებაც ხელს უწყობდა ადრეულ ასაკში ქორწინებებს და თავის მხრივ, ესეც დადებითად მოქმედებდა შთამომავლობის სიმრავლეზე. მოსახლეობის ზრდისათვის ხელსაყრელი სხვა ფაქტორებიც არსებობდა: რადგან შედარებით შემცირდა გამანადგურებელი ომები და უკონტროლო ძარცვა-გლეჯვა, სახელმწიფოებმაც მეტი მდგრადობა შეიძინეს, ადამიანის სიცოცხლეც მეტად დაცული გახდა; ამავე დროს, ყოველივე ამან წარმოების განვითარებასაც შეუწყო ხელი. ვინაიდან გაზრდილი მოსახლეობა წარმოების გაზრდასაც სტიმულს აძლევს. ბუნებრივია, 1000 კაცს მეტი პური, ფეხსაცმელი და ა.შ. სჭირდება ვიდრე ასს.

ჩვენ მწირი ცნობები გვაქვს იმდროინდელი მედიცინისა თუ სანიტარული მდგომარეობის თაობაზე საიმისოდ, რომ რაიმე დასკვნა გავაკეთოთ მოსახლეობის ზრდაზე მათი კეთილისმყოფელი გავლენის შესახებ, თუმცა ისიც ცხადია, რომ XIII საუკუნიდან ევროპაში, აღმოსავლეთში კი უფრო ადრეც მკვეთრად გაიზარდა საპნის წარმოება და მოხმარება. არაა გამორიცხული ამანაც გარკვეული გავლენა მოახდინა სიკვდილიანობის მაჩვენებლის დაქვეითებაზე. X-XIV სს-ში დედამიწაზე გარკვეულ კლიმატურ ცვლილებებსაც ჰქონდა ადგილი, რამაც შესაძლოა, დადებითად იმოქმედა ევროპის კონტინენტზე სასოფლო-სამეურნეო ნაყოფიერების ზრდაზე. მოკლედ, ერთიანობაში ზემოთჩამოთვლილმა გარემო პირობებმა აშკარად იქონია ზემოქმედება მოსახლეობის რაოდენობის მატებაზე და ამ საქმეში მნიშვნელოვანი როლი ახალი ტექნოლოგიების დანერგვამაც შეასრულა.

*როგორ გადანაწილდა ეს ნამატი და რა საქმიანობით გაჰქონდა მოსახლეობას თავი?*

უპირველეს ყოვლისა, აღმოცენდა ახალი ქალაქები და იმატა ძველი ქალაქების მოსახლეობამ. ამ საკითხს ქვემოთ საგანგებოდ განვიხილავთ. ამჯერად შევნიშნავთ, რომ მიუხედავად ქალაქებში მოსახლეობის რიცხვის ზრდისა, ქალაქებში მთლიანი მოსახლეობის დაახლოებით 10 % თუ სახლობდა; დანარჩენი ნაწილი, კვლავინდებურად, სოფელსა და მიწას იყო მიჯაჭვული.

საქმე ის არის, რომ იმ დროისათვის, როგორც ევროპის, ისე მსოფლიო ისტორიის პროცესში ჩაბმული დედამიწის მეტი წილი ტყეებითა და აუთვისებელი მიწებით იყო მოფენილი. ასე რომ, ხალხი მათ ასათვისებლად ისევე დაიძრა, როგორც შემდგომში — ამერიკის ახალშენების დასაარსებლად. დიდი ძალისხმევა სჭირდებოდა დამბების მეშვეობით მიწის ზღვისათვის გამოგლეჯას (მაგ., ევროპაში — ნიდერლანდებში), ისევე როგორც ჭაობების ამოშრობას. ახალ-ახალი მიწების ათვისება, ცხადია, ფეოდალთა სურვილით ხდებოდა — სწორედ ისინი იყვნენ მიწათმფლობელები და მათსავე ინტერესში შედიოდა ყამირი მიწების დამუშავება.

ტყეების გაკაფვასა და მანამდე აუთვისებელი მიწების დამუშავებას ევროპაში ხელს უწყობდნენ და ხშირ შემთხვევაში, ეხმარებოდნენ კიდეც რელიგიური ორდენები — ამ მხრივ განსაკუთრებით გამოირჩეოდა ცისტერციანელ ბერთა საძმო. XI ს-ში დაარსებული ეს ორდენი უკიდურეს ასკეტიზმს, მუყაით შრომასა და გარე სამყაროსაგან სრულ გამიჯვნას ქადაგებდა. ისინი საკუთარ სააბატოებს უკაცრიელ ადგილებში აფუძნებდნენ და ძალისხმევას არ იშურებდნენ მათ ასაყვავებლად. ამავე დროს, ნებას აძლევდნენ გლეხებს, თავისუფალი ძმების სახით ჩართულიყვნენ ამ საქმეში. **წმ. ბერნარის** სახელით ცნობილი ცისტერციანელი ბერის წინამძღოლობით ახალ-ახალი მონასტრები გაჩნდა მთელს საფრანგეთში, გერმანიასა და ინგლისში, და უკვე XII ს-ის შუა წლებისათვის, მთლიანობაში, 328 მონასტერი იყო გაბნეული ინგლისის იორკშირის ჭაობებიდან აღმოსავლეთ გერმანიის სლავურ მიწებამდე.

იგივე პროცესებს ჰქონდა ადგილი საქართველოში VIII-IX სს-ში, როდესაც ჯერ **სერაპიონ ზარზმელისა** და შემდეგ გრიგოლ ხანძთელის მეთაურობით, აღმოსავლეთ საქარველოს მოსახლეობა ტაო-კლარჯეთის ასათვისებლად დაიძრა. მართლაც ევროპაში მიმდინარე სოციალურ ეკონომიკური პროცესების მსგავსი ძვრები მახლობელ აღმოსავლეთში, რომლის ნაწილი იმჟამად სამხრეთ კავკასია და საქართველოც იყო, დაახლოებით საუკუნე, საუკუნენახევრით ადრე დაიწყო.

**ქალაქური ცხოვრების გამოცოცხლება**. ქალაქებში მოსახლეობის რაოდენობის კლება, ჯერ კიდევ რომის იმპერიის საბოლოო დამხობამდე დაიწყო. ადრეული შუა საუკუნეების



წმინდა ბერნარი (1090–1153) — ბერნარ კლერვოელი 1111 წელს შეუერთდა ცისტერციანელთა ორდენს.



წმინდა სერაპიონ ზარზმელი IX ს.

განმავლობაში, როგორც ევროპაში, ისე აღმოსავლეთში ბევრი ქალაქი დაცარიელდა. კანტიკუნტად შემორჩენილი მოსახლეობა კი სარჩო-საბადებელს უახლოეს სოფლებში დაეძებდა ან ხშირად, თავისი ბაღ-ბოსტნის იმედად იყო დარჩენილი. შორეული ვაჭრობა ძირითადად ფუფუნების საგნების იმპორტირებაზე იყო ორიენტირებული. მოვაჭრეები კი ძირითადად, არაბები და ებრაელები ევროპიდან — იტალიელები იყვნენ, რომლებსაც როგორც თავიანთი მდიდარი და ძლიერი მფარველი-გამგებლებისაგან, ისე იმ ქვეყნების გამგებლებისაგან, რომელთა ტერიტორიაზეც მათი საქონელი გადაადგილდებოდა, საგანგებო დაცვის სიგელები ჰქონდათ ნაბოძები, რაც იმ ქვეყანაში მათ გადაადგილებას და უსაფრთხოებას უზრუნველყოფდა.

სამხედრო-ფეოდალური არისტოკრატიის ციხე-დარბაზები მნიშვნელოვან სამიმოსვლო გზებზე იდგა და ამ გზებს კონტროლს უწევდა. ასეთი ციხე-დარბაზების ირგვლივ მიმდებარე სოფლების მოსახლეობაც სახლდებოდა, ვინაიდან, შუა საუკუნეებში ხშირი ომიანობის ვითარებაში ციხე-სიმაგრე მათი თავშესაფარი იყო. თანდათანობით, ფეოდალთა და მთავართა ყველაზე მნიშვნელოვანი ციხე-სიმაგრეების ირგვლივ დიდი დასახლებები შეიქმნა. ამავე პერიოდში, როგორც დასავლეთში, ისე აღმოსავლეთში ეკონომიკური ცხოვრებაც შედარებით დალაგდა. გარდა ამისა, არაბთა სახალიფოს ხელში იმდროის მსოფლიოს უზარმაზარი სივრცის მოქცევამ ვაჭრობის აღორძინებას დიდი სტიმული მისცა, მით უფრო, რომ თვით მომთაბარე არაბები მალევე ეზიარნენ მკვიდრ ცხოვრებას და შეითვისეს როგორც ბერძნულ-რომაული ისე სპარსული ცივილიზაციის მიღწევები. არაბების სამხედრო ბანაკებიც თანდათან გაცხოველებული ვაჭრობის ცენტრებად და ქალაქებად იქცნენ. ამასობაში, არაბთა დარტყმისა და დიდი ტერიტორიული დანაკარგებისაგან გამოერკვა ბიზანტიაც, რომელმაც X ს-დან თავისი სიძლიერე მნიშვნელოვან წილად აღიდგინა და ევროპასა და არაბეთის სახალიფოს შორის უმთავრეს დამაკავშირებელ სავაჭრო არტერიად იქცა.

ჯერ კიდევ IX ს-დან მახლობელ აღმოსავლეთში ახალი ქალაქების წარმოქმნისა და ძველი ქალაქების აღორძინების ხანა დაიწყო. კვლავაც უმნიშვნელოვანეს სავაჭრო-სახელოსნო ცენტრებად გადაიქცნენ ისეთი ქალაქები, როგორიცაა ედესა, ანტიოქია, ხმელთაშუაზღვისპირა ქალაქები, სპარსეთში გაჩნდა რეი, მევრი, შირაზი და ა.შ. VIII ს-ის II ნახევარში, დედაქალაქად იქცა ბაღდადი, რომელიც მანამდე არაბთა სამხედრო ბანაკი იყო.

საქართველოც ორგანულად იყო ჩართული მსოფლიო ვაჭრობაში. ამ დროისათვის, საქართველოს ტერიტორიაზე გამავალმა ანტიკური ხანის ძველმა სავაჭრო-საქარავნო გზებმა თავისი მნიშვნელობა დაიბრუნა.

თუ ევროპის რომაულ ნაწილში ბარბარიზაციის ხანაში, ანტიკურობისათვის დამახასიათებელი შრომის დანაწილება და სპეციალიზაცია გაქრა, რაშიც, უპირველეს ყოვლისა, ხელოსნობისა და ვაჭრობის მიწათმოქმედებიდან გამოცალკევებას ვგულისხმობთ და ანტიკური ხანის ვაჭარ-ხელოსნები ადრეშუასაუკუნეებში კვლავაც სოფელს დაბრუნებულ მიწათმფლობელებად, მეტი წილი კი მიწის მუშაკებად იქცნენ. ახლა, საწარმოო ძალების საერთო განვითარების, მოსახლეობის ზრდისა და ტექნოლოგიების გაუმჯობესების პირობებში, შრო-

მის დანაწილების საჭიროება კვლავაც წარმოიშვა. ვაჭარ-ხელოსნები ციხე-სიმაგრეების ირგვლივ შექმნილი ფეოდალური ცენტრებისაკენ დაიძრნენ, სადაც პერიოდული ბაზრობები იმართებოდა და მათ საქონელზე მეტი მოთხოვნილებაც იყო. დროთა განმავლობაში ასეთ დასახლებებს გარე თუ შიდა მტრების შემოსევა-გაპარტახებისაგან მათი უკეთ დაცვის მიზნით, მფლობელ-ბატონები გალავანს შემოარტყამდნენ ხოლმე, რის შემდეგაც ისინი ქალაქებად იქცეოდნენ.

ევროპის სხვადასხვა რეგიონებში ქალაქების წარმოქმნის პროცესი ერთნაირად არ მიმდინარეობდა. ბუნებრივია, დაწინაურდნენ ისეთი რეგიონები, სადაც ვაჭრობა-ხელოსნობის განვითარებისათვის განსაკუთრებით ხელსაყრელი პირობები იყო. ყველაზე ადრე ქალაქები, როგორც ვაჭრობისა და ხელოსნობის ცენტრები, იტალიაში გაჩნდნენ — ვენეცია, გენუა, პიზა, ფლორენცია და სხვ. მათ ერთგვარი შუამავლის როლი იკისრეს აღმოსავლეთსა და დასავლეთს შორის თანდათანობით გამოცოცხლებულ ვაჭრო-ბაში და ამით დიდი სარგებელიც ნახეს.

იტალიაში ქალაქების აღმავლობა სწორედ საპორტო ქალაქებიდან დაიწყო, თუმცა მათ მალე ჩრდილოეთით — მილანი და ფლორენციაც შეუერთდა, რომლებიც ხმელთაშუა ზღვიდან უკვე ევროპის სიღრმეში აპენინის მთებითა და სენგოტარდის უღელტეხილით საქონლის მოძრაობას წარმართავდნენ.

X ს-ში სამხრეთ საფრანგეთშიც გაჩნდნენ ქალაქები. ამ ქალაქების უმრავლესობა რომის იმპერიის ქალაქების ადგილზე აღმოცენდა.

უფრო გვიან, ფეოდალური ქალაქები რაინის აღმოსავლეთით, სკანდინავიაში, უნგრეთსა და დუნაისპირა სამთავროებში გაჩნდა. ამ რეგიონებში ქალაქების შედარებით დაგვიანებით აღმოცენება განაპირობა იმან, რომ აქ მცხოვრებ ხალხებში პირველყოფილი თემური წყობილება გახანგრძლივდა და ფეოდალური ურთიერთობები შედარებით უფრო გვიან განვითარდა.

ქალაქების გაძლიერება-გამდიდრების კვალ-დაკვალ, დაიწყო მათი ბრძოლა ფეოდალთა მფლობელობისაგან თავის დასაღწევად. თავდაპირველად ამ ბრძოლაში, მეფის ხელისუფლება ქალაქებს უჭერდა მხარს. ქალაქების მიერ მათი მფლობელი ფეოდალებისაგან თავის დაღწევა ფეოდალთა ეკონომიკურ და, შესაბამისად, სამხედრო დასუსტებას განაპირობებდა, რაც მეფეებისათვის, რომლებიც ქვეყანაში ცენტრალური ხელისუფლების განმტკიცებას ცდილობდნენ, ხელსაყრელი იყო. თანდათანობით დასავლეთ ევროპის ქალაქების უმეტესობამ თავი გაითავისუფლა და თვითმმართველობები, იგივე კომუნები შექმნა. ამიტომ ევროპული ქალაქების ეს მოძრაობა ისტორიაში *კომუნების მოძრაობის* სახელით შევიდა. ფეოდალებთან ბრძოლის საქმეში განსაკუთრებით დიდი წარმატება იტალიის და გერმანიის ქალაქებს ჰქონდათ, რომელთა ერთი ნაწილი — ვენეცია, გენუა, პიზა, ფლორენცია, სიენა — დამოუკიდებელ ქალაქ-სახელმწიფოებად ჩამოყალიბდა. ამ მხრივ შუა საუკუ-ნეების იტალიის ქალაქები ერთგვარ გამონაკლისად შეიძლება მივიჩნიოთ. ქალაქ-სახელმწიფო, როგორც პოლიტიკური ფენომენი ტიპოლოგიურად, მაინც ანტიკური სამყაროს სიმბოლოდ დარჩა და შუა საუკუნეებში

სახელმწიფოს ასეთი მოდელი, ძირითადად, მხოლოდ იტალიის ქალაქებში განხორციელდა. დამოუკიდებლობის შედარებით მაღალ ხარისხს გერმანიის ქალაქების ერთმა ნაწილმა — „საიმპერატორო ქალაქებმაც“ მიაღწია.

ზოგადად შუა საუკუნეების გერმანიის და იტალიის ქალაქების განსხვავებული სტატუსი რთული ასახსნელი სულაც არაა. იტალია შუა საუკუნეების განმავლობაში ერთიან სახელმწიფოდ ვერ ჩამოყალიბდა, რამაც მის ტერიტორიაზე მრავალი ქალაქ-სახელმწიფოს წარმოქმნა განაპირობა. რაც შეეხება გერმანიის რომის საღვთო იმპერიას, აქ დამოუკიდებელი ქალაქების წარმოქმნა საიმპერატორო ხელისუფლების უკიდურესად დასუსტებამ გამოიწვია.

დანარჩენ ევროპაში ერთიანი ცენტრალიზებული სამეფოების აღმოცენებამ ქალაქების დამოუკიდებლობას ფრთები შეაკვეცა.

საქმე ისაა, რომ წარმოებიდან და ვაჭრობიდან ქალაქებს დიდი შემოსავალი ჰქონდათ, იმისთვის, რომ მეფეებს მათთვის დამოუკიდებლობის უფლება მიეცათ. მეფეების მხრიდან ფეოდალების წინააღმდეგ ქალაქების ბრძოლის მხარდაჭერა, ბუნებრივია, სულაც არ ნიშნავდა, რომ მათ ქალაქებისათვის დამოუკიდებლობის მინიჭების სურვილი ამოძრავებდათ.

ასე რომ, როგორც კი ქალაქებმა ფეოდალებისაგან თავი დააღწიეს, სამეფო ხელისუფლებამ მათ, მყისიერად, თავისი უზენაესობა შეახსენა.

თანდათანობით მეფის ხელისუფლებასა და ეკონომიკურად დაწინაურებულ მსხვილ ქალაქებს შორის ერთგვარი კომპრომისი დამყარდა: ქალაქი წინასწარ განსაზღვრულ გადასახადს იხდიდა, ხოლო ქალაქის შიდა საქმეებს ქალაქის მდიდარი მოქალაქეებიდან არჩეული მუნიციპალური გამგეობა განაგებდა.

ქალაქები ფეოდალებთან ბრძოლაში წარმატებას ბევრად უფრო ძნელად მიაღწევდნენ, თვით ფეოდალთა კლასში რომ არ გაჩენილიყო ბზარი. საქმე იმაში იყო, რომ დროთა განმავლობაში ვაჭარ-ხელოსანთა წრიდან გამოსული, ახლად აღმოცენებული ქალაქის მსხვილი ბურჟუაზია ქალაქში გადასულ ფეოდალურ არისტოკრატიას დაუახლოვდა და ერთიან მმართველ კლასად დაიწყო ჩამოყალიბება. თუმცა, ეს პროცესი ევროპის სხვადასხვა ქვეყნებში ერთნაირად როდი მიმდინარეობდა. ყველაზე ადრე და აქტიურად ხმელთაშუა ზღვის ვაჭრობაში ლიდერობის გამო ის ჩრდილოეთ იტალიის ქალაქებში წარიმართა: თავდაპირველად იტალიელი დიდვაჭრები ერთიანდებოდნენ და ასევე ვაჭრობაში ჩაბმულ არისტოკრატიასთან საერთო ენას შედარებით იოლად ნახულობდნენ. ისინი ნებაყოფლობით გაერთიანებებს ქმნიდნენ მუნიციპალური მმართველობის დასამყარებლად. დროთა განმავლობაში, სწორედ ამგვარი გაერთიანებები იქცა თვითმმართველობებად, რომლებიც მემამულე-ფეოდალებს უფლებების გაფართოებისათვის ებრძოდნენ.

ევროპის დანარჩენ ნაწილს რაც შეეხება, უნდა აღინიშნოს, რომ X-XIV სს-ში, თავისუფლებისა და აყვავების იმ დონისათვის, რასაც იტალიურმა ქალაქ-სახელმწიფოებმა მიაღწიეს ქალაქებს სხვაგან არსად მიუღწევიათ. თუკი მილანის მოსახლეობა 200 000-სს აღწევდა, ხოლო ვენეციის, ფლორენციისა და გენუისა კი ცალ-ცალკე ას-ას ათასს, 1367 წლისთვის პარიზის

მოსახლეობა მხოლოდ 80 000-ს, ხოლო ლონდონისა 40 000-ს ძლივს აჭარბებდა; იგივე შეიძლება ითქვას ქალაქ კიოლნის თაობაზე გერმანიაში. საყურადღებოა, რომ ქალაქები განსაკუთრებით მჭიდროდ დასახლებულ, განვითარებულ სასოფლო-სამეურნეო რეგიონებში ჩნდებოდა; ქალაქებისა და ვაჭრობის განვითარებამ, ბაზრების გაჩენამ, გლეხებს სასოფლო სამეურნეო პროდუქციის წარმოების გაზრდის სტიმული მისცა. ამიტომაც იყო, რომ სოფლის მეურნეობა ბევრად უფრო განვითარებული იყო ქალაქების სიახლოვეს, რაც, ჩვენთვის უკვე ცნობილი, მოთხოვნა-მიწოდების ურთიერთ განპირობებულობის კანონით აიხსნება.

**ქალაქები — ვაჭრობის ცენტრები**. ვაჭრობა-ხელოსნობის აღორძინებამ ფეოდალური ქალაქების წარმოქმნას შეუწყო ხელი, მაგრამ, უკვე წარმოქმნილმა ქალაქებმა ვაჭრობა-ხელოსნობას კიდევ უფრო მეტი სტიმული შესძინა. ვაჭრობა-ხელოსნობის გააქტიურებამ კი ფულის მიმოქცევა გააძლიერა.

ქალაქების, ვაჭრობისა და ფულის მიმოქცევის ზრდას ვაჭართა ფენის გამდიდრება და გაძლიერება მოჰყვა. განვითარებულ ფეოდალურ ხანაში ვაჭართა ფენას დიდვაჭრები გამოეყვნენ, რომლებიც ქვეყანაში სულ უფრო მეტი გავლენით სარგებლობდნენ. მიუხედავად ამისა, მხედრული ცხოვრების წესის მოტრფიალე ფეოდალური საზოგადოებისათვის ვაჭრობა მაინც სათაკილო საქმიანობად რჩებოდა, ვაჭრები „ვეფხისტყაოსნის“ მიხედვით, რომელიც XII ს-ის ძეგლია და, შესაბამისად, იმ ეპოქის თვალსაზრისს გამოხატავს, „ჯაბანებად“, ანუ მხდალებად იწოდებიან. არადა, ეს საქმიანობა გამჭრიახ გონებასთან ერთად, დიდ ენერგიას, ფიზიკურ გამძლეობასა და სიმამაცეს მოითხოვდა. ხმელეთზე ვაჭრები ძირითადად ქარავნებით მიმოდიოდნენ და ყაჩაღებისაგან თავდასაცავად შეიარაღებულ პირებს ქირაობდნენ. ზღვაზეც კარგად აღჭურვილი გემები იყო საჭირო — მეკობრეების მოსაგერიებლად; ხშირი იყო საზღვაო კატასტროფებიც.

X ს-მდე  ვაჭრები ევროპაში, ძირითადად, უცხოელები იყვნენ: ებრაელები და „სირიელები“ — ევროპაში ასე უწოდებდნენ ზოგადად, ყველა აღმოსავლელს. ესპანეთში, ჩრდილოეთ აფრიკასა და მახლობელ აღმოსავლეთში ვაჭრობა ერთთავად არაბების მიერ იყო მონოპოლიზირებული. X საუკუნიდან მოყოლებული, ვაჭრობის გამოცოცხლებასთან ერთად, ამ საქმიანობას სულ უფრო მეტი ევროპელი, მათ შორის ქართველიც მისდევდა, თუმცა, ფაქტობრივად, XIII საუკუნემდე და შემდგომაც ეს საქმიანობა ფეოდალებისათვის სათაკილოდ ითვ-ლებოდა.

აქვე უნდა აღინიშნოს, რომ მიუხედავად ვაჭრების მიმართ, როგორც არაარისტოკრატული, არასამხედრო-ფეოდალური წოდებისადმი ზოგადად, დამცინავი დამოკიდებულებისა, ამაყი არისტოკრატები ვაჭრობიდან შემოსავალს სულაც არ თაკილობდნენ და ხალისითაც აფინანსებდნენ ვაჭრებს მათ საქმიანობაში, საიდანაც როგორც თავნის, ანუ ძირითადი კაპიტალის დამბანდებლებს, მოგების უდიდესი წილი შემოსდიოდათ.

მართლაც, თუ თავდაპირველად ვაჭარი საკუთარ ქონებას დებდა სასწორზე, და მთელი მისი კაპიტალი ის საქონელი იყო, რაც აქეთ-იქით გადაჰქონდა; თანდათან პარტნიორობის სხვადასხვა ფორმები ჩაისახა. გარდა ზემოთგანხილული შემთხვევისა, როდესაც ვაჭართან კოოპერაციაში

ფეოდალი გამოდიოდა, კოოპერაცია თვით ვაჭრებს შორისაც დაიწყო: ერთი ვაჭარი, უპირატესად ასაკოვანი, საკუთარ კაპიტალს მეორეს ანდობდა და თავად შინ რჩებოდა, მოგება კი საქმეში ჩადებული თანხის პროპორციული იყო. ჩვეულებრივ შინ დარჩენილ დამფინანსებელს მოგების 3/4, აქტიურ პარტნიორს კი — მოგების 1/4 რჩებოდა.

თანდათანობით, უპირველეს ყოვლისა, იტალიურ ქალაქებში, როგორიც გენუა და ვენეცია იყო, მსხვილი სავაჭრო და ფინანსური კომპანიები ჩამოყალიბდა. ეს კომპანიები მთელ საზღვაო ქარავნებს გზავნიდნენ აქეთ-იქით და წარმომადგენლობები მთელ ევროპაში ჰქონდათ გახსნილი. ამ ახალი ტიპის სავაჭრო კომპანიებმა თანდათანობით ჩაანაცვლეს ცალკეული, კერძო ვაჭრების ინსტიტუტი და ვაჭრობის მთავარ წარმმართველ ძალად იქცნენ. ამ მოვლენას, ხშირად „კომერციულ რევოლუციას" უწოდებენ. ასეთმა სავაჭრო კომპანიებმა, როგორც ამაში მოგვიანებით დავრწმუნდებით, უდიდესი როლი ითამაშეს უკვე ახალი ისტორიის გარიჟრაჟზე ევროპის გაფართოების, ანუ ევროპელების მიერ ახალი მიწების დაპყრობა-ათვისების საქმეში.

ვაჭრობის სწრაფ აღმავლობას X საუკუნიდან წარმოების რეგიონალური სპეციალიზაციის დაწყებამაც შეუწყო ხელი. უმთავრესი, წამყვანი დარგი აქ ქსოვილების წარმოება იყო, თუმცა მას ბევრად არც მშენებლობა ჩამორჩებოდა. XII საუკუნისათვის წარმოების რეგიონალური სპეციალიზაცია შუა საუკუნეების ეკონომიკის გამოსარჩევ ნიშნად იქცა: ყველაზე დაწინაურებული რეგიონები ფლანდრია, ტოსკანა და ფლორენცია გახლდათ. ასევე, სამხრეთ-აღმოსავლეთ ინგლისი და სამხრეთ საფრანგეთის ნაწილი. ყველაზე გავრცელებული — მატყლის გადამუშავება იყო, მაგრამ ასევე არსებობდა ტილოს წარმოება; ხოლო, აბრეშუმი და ბამბის ქსოვილების ტექნოლოგია იტალიაში მუსლიმური ქვეყნებიდან შემოვიდა.

ფლამანდიური შალისა და მაუდის ინდუსტრია დიდად იყო დამოკიდებული ინგლისიდან შემოტანილ მატყლზე, ხოლო ბალტიისპირეთი სულ უფრო და უფრო მეტ მნიშვნელობას იძენდა, როგორც მარცვლეულით მთავარი მომმარაგებელი — ძირითადად, **ურბანიზებული** ნიდერლანდებისათვის. პორტუგალიურ, ფრანგულ და ინგლისურ გემებს სამხრეთიდან ჩრდილოეთში მარილი და ღვინო გადაჰქონდათ, იქიდან კი გამოყვანილ თუ დამარილებულ თევზს ეზიდებოდნენ.

**ურბანიზებული** — ლათინურიდან ***urbanus*** ქალაქური — ისეთ ქვეყანას ნიშნავს, სადაც მოსახლეობის დიდი ნაწილი ქალაქში ცხოვრობს.

წარმოების რეგიონალური სპეციალიზაციის ცნობილი მაგალითი გასკონელთა ღვინით ვაჭრობა გახლდათ, რომელთა ხელმძღვანელობა ქალაქ ბორდოში იყო მოკალათებული;

საქონლის დიდი ნაწილის გაცვლა-გამოცვლა ლაიფციგის, ფრანკფურტისა და განსაკუთრებით, შამპანის ბაზრობებზე ხდებოდა. აქვე ჩამოყალიბდა თავისებური სავაჭრო-ფინანსური ურთიერთობები: ასე მაგალითად, „სანდოობის თამასუქების" სისტემა თუ სესხის აღების სხვა ფორმები, რომლებიც გაცილებით უფრო სიცოცხლისუნარიანი აღმოჩნდა შემდგომში, ვიდრე თავად ეს ბაზრობები.

საბანკო და საკრედიტო ოპერაციები მჭიდროდ უკავშირდებოდა იმდროინდელ ვაჭრობას. მარტივი, სადეპოზიტო ბანკები ვენეციასა და გენუაში ჯერ კიდევ XII საუკუნეში გაჩნდა. თავდაპირველად, მათ მხოლოდ შენატანების შენახვა

ევალებოდათ, მაგრამ მალე დაიწყეს თანხების ერთი ანგარიშიდან მეორეზე გადატანაც — ზეპირი თუ წერილობითი განკარგულებების საფუძველზე. ბანკები სასურველ მეანაბრეებს ხშირად სესხსაც აძლევდნენ, გარკვეული პროცენტის სანაცვლოდ. ბანკები, იტალიის გარდა, ევროპის მსხვილ ცენტრებში ფუძნდებოდა — ბარსელონაში, ჟენევაში, ლონდონში, ბრიუგესა თუ ჰამბურგში. ლონდონში, სახელგანთქმულ *ლომბარდ სტრიტს* — დღევანდელი ფინანსური უბნის ცენტრს, სახელი იქ დასახლებული მრავალრიცხოვანი იტალიელი — ლომბარდიელი ბანკირების გამო ეწოდა.

კრედიტების სისტემის გავრცელების კიდევ ერთი მიზეზიც ის იყო, რომ არ არსებობდა ფულის ერთიანი საზომი: დასავლეთით ევროპის დიდ ნაწილში მიმოქცევაში იყო ფუნტების, შილინგებისა და პენის კაროლინგური მონეტარული სისტემა, თუმცა ეს შედარებითი ერთგვაროვნებაც მეტად პირობითი იყო: ჯერ ერთი, გენუის ლირას იგივე ღირებულება არ ჰქონდა, რაც ინგლისურ ფუნტს, ფრანგულ ლივრს ან თუნდაც მილანურ ლირას; რაც მთავარია, თავად ფუნტიცა და შილინგიც უფრო ზომა-წონის საზომი ერთეულები იყო და ამ ღირებულების მქონე მონეტები გვიან შუასაუკუნეებამდე რეალურად არც მოჭრილა. XI-XII საუკუნეებში მიმოქცევაში ძირითადად პენი იხმარებოდა, მაგრამ ის არა მარტო მოუხერხებელი იყო დიდი თანხებით ანგარიშსწორებისას, არამედ სხვადასხვა ხელისუფალნი მას სხვადასხვა ზომისას, წონისას და ვერცხლის განსხვავებული შემცველობით ჭრიდნენ. ვერცხლის უფრო დიდი მონეტები მიმოქცევაში XIII საუკუნიდან შემოვიდა, თუმცა, წონისა თუ შემადგენლობის ერთგვაროვნებით არც ისინი გამოირჩეოდნენ. ამგვარ ვითარებაში ფულის გადამცვლელები, ვისი უშუალო საქმეც იყო სხვადასხვა ტიპის მონეტების ღირებულების დადგენა, მნიშვნელოვან როლს თამაშობდნენ დიდბაზრობებსა და სავაჭრო ქალაქებში. სწორედ მათი წიაღიდან წარმოიშვნენ შემდგომში ბანკირებიც. ნამდვილად მყარი ვალუტა ევროპაში XIII ს-ის მეორე ნახევრიდან გაჩნდა — ცნობილი ოქროს ფლორინი, რომელიც ფლორენციაში მოიჭრა, იგი იდეალურად მიესადაგებოდა აღებ-მიცემობის მიზნებს — რამდენადაც მყარი ღირებულებითა და შედარებით მაღალი **დენომინაციით** გამოირჩეოდა.

**დენომინაცია** — ფულის ნიშნების ნომინალური ღირებულების შეცვლა ფულის ერთეულის სახელის შეუცვლელად.

XIII ს-ში შავიზღვისპირეთში იტალიური ქალაქ-სახელმწიფოების, პირველ რიგში გენუის სავაჭრო ფაქტორიების დაარსების და მონღოლთა დაპყრობების შემდეგ, დონისპირეთის, ვოლგისპირეთის და სამხრეთ ციმბირის გავლით გაიხსნა პირდაპირი სახმელეთო-სავაჭრო გზები შორეულ ჩინეთთან და ინდოეთთან. დასავლეთ ევროპამ ამ გზებით შავი ზღვის ნავსადგურებიდან უშუალო სავაჭრო ურთიერთობა დაამყარა აღმოსავლეთ და სამხრეთ-აღმოსავლეთ აზიის ქვეყნებთან.

**ინდუსტრიული ტექნოლოგია და მექანიკური ძალის საფუძვლები**. ხელოსნურ წარმოებაში დასაქმებული ხალხის რაოდენობა თუმცა ბევრად ჩამოუვარდებოდა გლეხობას, ის მაინც შუა საუკუნეების ეკონომიკის მეტად მნიშვნელოვანი ნაწილი იყო. ამ სფეროში X საუკუნეში დაიწყო სიახლეების ინტენსიური დანერგვა და მას მერე, ჩვენი დროის ჩათვლით, არც შეწყვეტილა.

მაღალი რანგის ოსტატები საკუთარ გაერთიანებებს — ამქრებს ქმნიდნენ, ხოლო ვაჭრები — გილდიებს. უფრო დაბალი დონის ხელოსნები ოსტატებს დამუშავებულ მასალას აძლევდნენ, ისინი კი, უკვე მზა პროდუქციას, ვაჭრებს აბარებდნენ. ანტიკურ ხანასთან შედარებით, წარმოებამ რამდენიმეჯერ იმატა, სამი ურთიერთდამოკიდებული სიახლის წყალობით. ესენი გახლდათ: ფეხის სართავი დაზგის, დამრთავი ბორბლისა და წყალზე მომუშავე, ქსოვილის დამრთვილავი მანქანის გამოგონება. მათ შემქმნელთა სახელები ისტორიამ არ შემოგვინახა, თუმცა, უკვე XII საუკუნეში, ეს ტექნოლოგია მთელ ევროპას მოედო.

მეტალურგია ბევრად ჩამორჩებოდა ქსოვილების წარმოებას, მაგრამ გვიან საუკუნეებში, ისიც წინა პოზიციებზე გამოვიდა. საყოველთაოდ მიღებული კლასიფიკაციით, რკინის ხანა ჩვენს წელთაღრიცხვამდე XII საუკუნეში დაიწყო, მაგრამ ლითონის დამუშავება ძვირიც იყო და იშვიათიც — იგი ძირითადად საბრძოლო იარაღის საწარმოებლად გამოიყენებოდა. ასევე, ბრინჯაოც და სპილენძიც დიდი იშვიათობა იყო უბრალო ხალხის ყოფაში. მადნის გამოსადნობი საწვავის — ქვანახშირის მოპოვებამ შეუდარებლად გააიაფა და საყოველთაო გახადა რკინის ნივთების წარმოება. აქვე, უნდა მოვიხსენიოთ საბერველის, პრესისა და თანამედროვე ტიპის ბრძმედის გამოგონებაც.

აღსანიშნავია ისიც, რომ ანტიკური ხანის მონების შრომის შუასაუკუნეების ხელოსანთა შრომით შეცვლამ უდიდესი გავლენა იქონია წარმოებისათვის საჭირო ხელსაწყო-იარაღების დახვეწაზე. მართლაც შუასაუკუნეების ხელოსანს უკვე საკუთარი ხელსაწყო-იარაღი გააჩნდა და მისი შრომის ნაყოფიერებაც მათზე იყო დამოკიდებული. ამიტომ იგი ცდილობდა უკეთესი ნახელავი შეეძინა და გაფრთხილებოდა კიდეც.

თანამედროვეთათვის ძნელად წარმოსადგენია რამდენად მნიშვნელოვან როლს ასრულებდა ტყავეული იმდროინდელი ადამიანისათვის; უნაგირიდან დაწყებული, აღვირითა და ტანსაცმლით დამთავრებული, ტყავი ყველგან და ყველაფერში გამოიყენებოდა. დურგლობასა და მეთუნეობასაც დიდი გასავალი ჰქონდა და იმდროინდელი ინდუსტრიის საკმაოდ დიდ სეგმენტს იკავებდა.

ბევრ სახელმძღვანელოში, შუა საუკუნეების ადამიანს ბნელსა და მხოლოდ ყოველდღიურ საზრუნავს გამოკიდებულ არსებად სახავენ, რეალურად, იმ ხანის ადამიანთა უმრავლესობა მახვილი გონებითა და სიახლისადმი ლტოლვით გამოირჩეოდა. სწორედ იმდროინდელ ხელოსნებს უნდა ვუმადლოდეთ ისეთი საჭირო ნივთების გაჩენას, როგორიცაა სათვალე თუ მექანიკური საათი; ნურც იმას დავივიწყებთ, რომ ასტროლაბიცა და კომპასიც შუა საუკუნეების დროინდელი გამოგონებაა, ასევე დენთი და ცეცხლსასროლი იარაღი, თუმცა მათი ფართოდ გამოყენება შედარებით გვიან დაინერგა. საპნის წარმოებაც სწორედ იმხანად აყვავდა, ხოლო ქაღალდის წარმოების მნიშვნელობის შეფასება შეუძლებელიცაა. საბეჭდი დაზგის გამოგონებაც იმდროინდელია.

წისქვილის დოლაბს ჯერ კიდევ I საუკუნეში იცნობდნენ და მისი უძველესი ნაშთები ბევრგანაა ნაპოვნი დანიიდან — ჩინეთამდე. რომის იმპერატორმა ვესპასიანემ ისინი აკრძალა კიდეც, მონებმა რაღა უნდა აკეთონო. შრომის შემსუბუქების

საჭიროება რეალურად მხოლოდ VI-X საუკუნეებს შორის პერიოდში დადგა. როცა **უილიამ დამპყრობელმა** 1086 წელს ინგლისში საკუთარი სამფლობელოების აღწერა ჩაატარებინა, იქ 5624 წყლის წისქვილი დათვალეს, არადა ინგლისი სულაც არ ითვლებოდა ეკონომიკურად დაწინაურებულ რეგიონად იმჟამინდელ ევროპაში. შეიძლება მეტიც ითქვას, დოლაბები უკვე ჰორიზონტალურად კი არა, შვეულადაც იდგა და წყლის ჭავლი მათ ბევრად უფრო სწრაფად ატრიალებდა. ამგვარ მოწყობილობას ლილვებისა და ბერკეტების უკვე საკმაოდ რთული სისტემა ამუშავებდა. ამ დროისათვის, წყლის ძალა არა მარტო წისქვილებში გამოიყენებოდა, არამედ იმ ნედლეულის დასამუშავებლადაც, რაც ქაღალდის, ქსოვილის, ხისა თუ ქვის ნაწარმის მიღებისათვის იყო საჭირო.

XII ს-დან მოყოლებული, სულ უფრო და უფრო გავრცელდა ქარის წისქვილები, რომელთა აგებაც ნებისმიერ ადგილას შეიძლებოდა და სუსტი ნიავის პირობებშიც კი, ისინი ეფექტურად ასრულებდნენ იმ დანიშნულებას, რასაც წყლის წისქვილები.

ცხადია, როგორც ქარის, ასევე წყლის წისქვილების ამუშავებას საქმის მცოდნე ხალხი სჭირდებოდა, რომლებიც დროთა განმავლობაში დიდ პრაქტიკულ ცოდნას აგროვებდნენ და მას სხვა დარგებშიც იყენებდნენ — მაგალითად, მექანიკური საათების წარმოებაში. მათზე მოთხოვნილება იმდენად გაიზარდა, რომ XII საუკუნეში, გერმანულ ქალაქ კიოლნში მესაათეების განსაკუთრებული ამქარიც კი შეიქმნა. XIV საუკუნისათვის, ევროპის ყველა დიდსა თუ მცირე ქალაქში, სულ ცოტა ერთი საათი მაინც იდგა მთავარ მოედანზე, რომელიც არა მარტო ზარების თუ ზანზალაკების რეკვით აღნიშნავდა დროს, არამედ სხვადასხვა მოძრავი ფიგურებითაც იყო ხოლმე აღჭურვილი.

შუასაუკუნეობრივმა დამოკიდებულებამ წისქვილებთან თუ საათებთან, არა მარტო ეკონომიკური ეფექტი მოიტანა: წისქვილების ტექნოლოგიამ შრომაც შეამსუბუქა, ნაწარმის რაოდენობაც გაზარდა და იმგვარი სამუშაოების შესრულებაც უზრუნველყო, რაც ადრე წარმოუდგენლად ითვლებოდა. საათებმა კი ადამიანს დროის ფასი ასწავლა და უფრო პუნქ-ტუალური გახადა. ასე მაგალითად, გენუაში საქმიან ხელშეკ-რულებებზე უკვე არამარტო თარიღს, არამედ ხელმოწერის ზუსტ დროსაც მიუთითებდნენ ხოლმე — იმ ფრთიანი გამონათქვამის დასადასტურებლად, რომ „დრო — ფულია“.

ყოველივე ზემოთქმულის ერთობლიობა უკვე იმაზე მიანიშნებს, რომ შუასაუკუნეობრივ აზროვნებაში ძირეული ცვლილებები მოხდა და მატერიალური სამყაროს ახლებურ ხედვასაც დაედო სათავე. გარემომცველი სინამდვილე უკვე აღარ აღიქმებოდა რაღაც იდუმალ, ამოუცნობ რამედ და აღარც ადამიანი ითვლებოდა განგების — ანგელოზებისა და დემონების — უმწეო სათამაშოდ. შესაძლებელი გახდა ბუნების ამოცნობაც და მისი ძალების ადამიანის სასარგებლოდ გამო-ყენებაც. საინტერესოა, რომ უკვე XIII საუკუნეში ოქსფორდელმა მეცნიერმა, **როჯერ ბეკონმა** მექანიკური ხელსაწყოების — მანქანების უსაზღვრო შესაძლებლობები იწინასწარმეტყველა. თუმცა, ისიც აღსანიშნავია, რომ დედამიწის ხუთი დასახლე-




**უილიამ დამპყრობელი**
**1028-1087**

ნორმანდიის ჰერცოგმა უილიამმა ინგლისის მეფის ტახტი 1066 წელს დაიკავა *უილიამ I*-ის სახელით და 1087 წლამდე მეფობდა. ის ისტო-რიაში *უილიამ დამპყრობლის* სა-ხელით შევიდა.

ბული კონტინენტიდან, შეიძლება ითქვას, ოთხზე საზოგა-დოების განვითარების საათი საკმაოდ შენელებულად მოძ-რაობდა.

**ჯვაროსნული ლაშქრობები**. განვითარებული შუასაუ-კუნეების ეპოქის უმნიშვნელოვანესი მოვლენა ჯვაროსნული ლაშქრობები გახლდათ. ისინი მსოფლიო ასპარეზზე თურქ-სელჩუკების გამოჩენას მოჰყვა. ეს მომთაბარე თურქული მოდ-გმის ტომები ჯერ შუა აზიისა და სპარსეთის სახალიფოებს დაეპატრონენ, შემდგომ კი ბიზანტიაც დაამარცხეს, მცირე აზიის დიდი ნაწილი ჩამოართვეს და ვინაიდან ბიზანტია აღმოსავლეთ რომის იმპერიიას წარმოადგენდა, იქ ახალი რომის (რუმის) სასულთნო დააარსეს. ამავე ხანებში ბიზანტიას ბალკანეთის მხრიდან მომთაბარე თურქი ტომების კიდევ ერთმა გაერთიანებამ — პაჭანიკებმაც შეუტიეს, ასეთ პირო-ბებში, ბიზანტიის იმპერატორმა დასახმარებლად დასავლეთ ევროპის ქვეყნებს მიმართა.

ეს მიმართვა რომის პაპმა და კათოლიკურმა ეკლესიამ აიტაცა, რასაც ევროპელ რაინდთა მახლობელ აღმოსავლეთში ლაშქრობები მოჰყვა. მსოფლიოს ისტორიაში ისინი *ჯვარო-სნული ლაშქრობების* სახელითაა ცნობილი. "ქრისტეს საფლავის ურჯულოთაგან განთავისუფლების" მიზნით 1096 - 1270 წწ შორის რვა ჯვაროსნული ლაშქრობა მოეწყო.

ჯვაროსნულმა ლაშქრობებმა დასავლეთ ევროპის ისტორიაში დიდი კვალი დატოვა. ამ ლაშქრობებმა დასავლეთ ევროპა აღმოსავლეთის ქვეყნებს და ცივილიზაციებს დააახ-ლოვა. აღმოსავლეთს და დასავლეთს შორის ვაჭრობაში ბოლო მოეღო ბიზანტიისა და არაბების მონოპოლიას. დასავლეთ ევროპის, ძირითადად, იტალიის და ნაწილობრივ, ესპანეთის სავაჭრო ქალაქებმა უშუალო ვაჭრობა დაიწყეს აღმოსავლეთის ქვეყნებთან. ევროპიდან აღმოსავლეთში, ძირითადად, მაუდი გაჰქონდათ, დიდი რაოდენობით გადიოდა საბრძოლო იარაღი. აღმოსავლეთიდან დასავლეთ ევროპაში იმპორტის მთავარ საგანს კვლავინდებურად აბრეშუმი წარმოადგენდა. ევროპაში დიდი მოთხოვნილება იყო ასევე სანელებლებზე, (მიხაკი, დარიჩინი, პილპილი და ა.შ.) რომელიც ძალიან ძვირად ფასობდა. აღმოსავლეთიდან ეზიდებოდნენ ევროპაში ხილს, ღვინოს, შაქარს, ბამბას.

აღმოსავლეთში ყოფნამ, აღმოსავლური კულტურის გაცნობამ გაზარდა ევროპელ ფეოდალთა მოთხოვნილებები, ხელი შეუწყო ფულადი შემოსავლის გაზრდით მათ სერიოზულ დაინტერესებას. სწორედ ამ პროცესებმა განაპირობა ევროპის ბევრ ქვეყანაში ნატურალური გადასახადის ფულადი რენტით შეცვლა.

ჯვაროსნული ლაშქრობების შემდეგ, დასავლეთ ევრო-პაში ტექნიკის განვითარების მხრივ აშკარა წინსვლა შეინიშნ-ებოდა. ჯვაროსნული ლაშქრობების დროს ევროპელები გაეცნენ კაცობრიობის უდიდეს მონაპოვარს — კომპასს. ამ დროს დაიწყეს ჯარებში არბალეტის გამოყენება, დაფისა და ნაღარის ხმარება.

ჯვაროსნულმა ლაშქრობებმა გავლენა იქონია საზოგა-დოების ქვედა ფენების მდგომარეობაზეც. გლეხობის მონაწი-ლეობამ ჯვაროსნულ ლაშქრობებში ევროპის ქვეყნებში მუშახელის დანაკლისი გამოიწვია. ამიტომ, ფეოდალებმა შეუმ-

სუბუქეს დარჩენილ გლეხობას მდგომარეობა, ზუსტად განისაზღვრა მათი ფულადი გადასახადის ნორმა.

**თავისუფლების დიდი ქარტია.** დემოკრატიული განვითარების კუთხით ამ ეპოქის უმთავრესი პროდუქტი ინგლისში შექმნილი „თავისუფლების დიდი ქარტიაა (Magna Carta Libertatum)“, რაც 1215 წელს ინგლისში შეიქმნა.

1215 წელს ინგლისის მეფე **ჯონ უმიწაწყლოს** ბარონები აუჯანყდნენ, რომლებსაც რაინდები და მოქალაქეები შეუერთდნენ. მეფე იძულებული გახდა ქვეშვერდომებისათვის ე. წ. „თავისუფლების დიდი ქარტია“ ებოძებინა.

მალე, ჯონმა უარი განაცხადა ქარტიის პირობების შესრულებაზე და საქმე ახალ სამოქალაქო ომამდე მივიდა, მაგრამ მეფე მოულოდნელად გარდაიცვალა და მისმა მემკვიდრეებმა ქარტია აღიარეს, ერთი მუხლის გამოკლებით — არ შექმნილა ბარონთა 25 კაციანი საბჭო, რომელიც მეფის ხელისუფლებას გააკონტროლებდა. „თავისუფლების დიდი ქარტია“ ადამიანის უფლებათა დაცვის პირველ ძირეულ დოკუმენტად ითვლება. ბარონთა სასრგებლოდ სამეფო უფლე-ბების შეზღუდვის ეს პრეცედენტი ინგლისში ლიბერალური ტრადიციების სათავე და პარლამენტის წარმოქმნის წინაპირობა გახლდათ.

## გვიანი შუა საუკუნეები

XIV-XV საუკუნეებს გვიან შუა საუკუნეებს, ან კიდევ გვიან ფეოდალურ ხანასაც უწოდებენ. ევროპაში შუა საუკუ-ნეების ეს ბოლო ეტაპი ორი ძირითადი ნიშნით წარიმართა:

1. მსხვილი, ეროვნული მონარქიების წარმოქმნის

1. ფეოდალური ურთიერთობების დაშლის, რაც სასაქონ-ლო-ფულადი ურთიერთობების შემდგომ განვითარებაში, გლეხებისათვის ნატურალური გადასახადის მნიშვნელოვან-წილად ფულადი რენტით შეცვლაში, ქალაქების რიცხვისა და ეკონომიკური სიძლიერის ზრდაში, ევროპის უფრო დაწინაუ-რებულ რეგიონებში გლეხების ბატონყმობისაგან გათავისუფ-ლებასა და მსხვილი მანუფაქტურული წარმოების ჩამოყალი-ბებაში გამოიხატა.

XIV საუკუნეში მნიშვნელოვან კლიმატურ ცვლილებებს ჰქონდა ადგილი: ჩრდილო ევროპაში ზამთარი უფრო გრძელი, ცივი და ნალექიანი გახდა, ინგლისში საერთოდ გადაშენდა ვენახები, ნორვეგიაში კი — მარცვლეული, სამჯერ მთლიანად გაიყინა ბალტიის ზღვა, ხოლო გერმანიასა და ნიდერლანდებში წყალდიდობები გახშირდა.

### მუშათა კანონმდებლობის შესახებ (1349)

ნაწყვეტი კანონიდან:

„ყოველი ჯანმრთელი ადამიანი, რომელიც 60 წელს არ გადაცილებია და არ გააჩნია საარსებო საშუალება, ვალდებულია ქირით წავიდეს იმასთან, ვინც მას ამას მოსთხოვს, წინააღმდეგ შემთხვევაში იგი დაექვემდებარება ციხეში ჩასმას, ვიდრე პირობას არ დადებს, რომ მუშაობას დაიწყებს...

„თუ მუშა ან მსახური მიატოვებს სამსახურს ვადის ამოწურვამდე, მას ციხეში ჩასვამენ“...

„ხელფასი მსახურებს უნდა გადაუხადონ წინანდელი ნიხრით, არაფრით მეტი...

თუ ვინმე დაიწყებს ნებადართულზე მეტი ხელფასის აღებას, დაპატიმრებული იქნება“.

ამან განაპირობა ის, რომ XIII საუკუნის დასასრულს წინა საუკუნეებისათვის დამახასიათებელი დემოგრაფიული აღმავლობა უკვე აღარ შეინიშნებოდა, XIV საუკუნის პირველ ნახევარში კი მოუსავლიანობა და შიმშილობაც გახშირდა. 1315-17 წლების „*დიდმა შიმშილმა*" პირენეის მთებიდან რუსეთამდე ევროპის დიდი ნაწილი მოიცვა — ფლანდრიაში, ამ ყველაზე უფრო მჭიდროდ დასახლებულ რეგიონში, სიკვდილიანობამ 10-ჯერ იმატა.

1348 წელს აზიიდან ევროპაში „შავი ჭირი" გავრცელდა და მთავარი სავაჭრო გზებით სწრაფად მოედო მთელ კონტინენტს. ორი წლის განმავლობაში განსაკუთრებით ქალაქების მოსახლეობა განადგურდა. ზოგიერთ ქალაქში, მოსახლეობის ნახევარზე მეტი, ხოლო სულ ევროპაში — მოსახლეობის 1/3-ზე მეტიც გაწყდა. შავი ჭირი ენდემური ხასიათის დაავადებად იქცა და ყოველ 10-15 წელიწადში იფეთქებდა ხოლმე.

მართლაც, ინგლისის მოსახლეობა, თუ შავი ჭირის ეპიდემიამდე სამი მილიონი იყო, ახლა ორ მილიონამდე დავიდა, რაც XI ს-ის უილიამ დამპყრობლის პერიოდს მიუახლოვდა. საფრანგეთის მოსახლეობა კი ხუთ მილიონამდე დაეცა.

მოსახლეობის კატასტროფულმა კლებამ, მუშახელი ფრიად შეამცირა. შედეგად, სოფლის მეურნეობა დაეცა — მკვეთრად შემცირდა მათი რიცხვი ვინც მიწას დაამუშავებდა. ამან შრომის ანაზღაურების გაზრდა გამოიწვია. ამან, ბუნებრივია, პური ძალზე გააძვირა. უკვე 1349 წელს მოსავლის აღების დროს მუშების ფასი ისე გაიზარდა, რომ ისინი თავიანთ პირობებს კარნახობდნენ მემამულეებს. ამის საწინააღმდეგოდ ინგლისის პარლამენტმა „მუშათა კანონმდებლობის შესახებ" საგანგებო კანონი მიიღო. ამ კანონით მიწათმფლობელები ცდილობდნენ თავიანთი ინტერესები დაეცვათ და მუშებისათვის გასამრჯელოს მათთვის ხელსაყრელი მაქსიმუმი დაეწესებინათ.

ყოველივე ამან ევროპაში მეტად გააღრმავა სოციალური დაძაბულობა და კონფლიქტები. ანაზღაურების მაქსიმუმის დაწესების მცდელობამ დიდი უკმაყოფილება გამოიწვია. დასავლეთ ევროპის მრავალ ქვეყანაში საქმე სისხლისმღვრელ შეტაკებამდეც კი მიდიოდა. ასე რომ, XIV საუკუნის ბოლოს, სამოქალაქო ომები, ჯანყები და შეხლა-შემოხლა, ჩვეულებრივ ამბად იქცა. 1358 წელს, ლამის მთელი საფრანგეთის გლეხობა აღსდგა მემამულეების წინააღმდეგ, გლეხთა ეს აჯანყება **ჟაკერიის** სახელითაა ცნობილი.

1378 წელს, იტალიაში, ფლორენციის ქალაქ-სახელმწიფოში საფეიქრო დარგში დასაქმებულებმა ფლორენციის მმართველობა დროებით ხელთ იგდეს და ქალაქის მდიდარი და გავლენიანი მოქალაქეები ხელისუფლებას ჩამოაშორეს. მსგავს გამოსვლებს ადგილი ჰქონდა გერმანიაში, ესპანეთში, პორტუგალიასა თუ სხვაგან. თუმცა ყველაზე შთამბეჭდავი მაინც ინგლისში 1381 წლის **უოტ ტაილერის** აჯანყება იყო, რომელიც მარცხით დამთავრდა.

აღმოსავლეთ ევროპაში, სურათი დიამეტრულად განსხვავებული აღმოჩნდა. აქ ხალხი გაცილებით მეჩხრად სახლობდა, ვიდრე დასავლეთში და ქალაქების რიცხვიც ბევრად ნაკლები იყო. „შავი ჭირის" ეპიდემიამ თითქმის მთლიანად მოშალა, ან ძალზე შეკვეცა მანამდე განვითარებული საბაზრო ურთიერთობები. ასეთ ვითარებაში ამ რეგიონებში ბატონყმობა

**ჟაკერია** — სახელწოდება მოდის ორი ფრანგული სიტყვის შეერთებით და „გულუბრყვილო ჟაკს"— გლეხს ნიშნავს. ასე ეძახდნენ გლეხებს დაცინვით აზნაურები. ჟაკერიამ ცენტრალური საფრანგეთის დიდი ნაწილი მოიცვა. გლეხთა აჯანყებას სათავეში *გილიომ კალი* ჩაუდგა. 1358 წლის 10 ივნისს აჯანყებულები გადამწყვეტ ბრძოლაში დამარცხდნენ. თავადაზნაურობა გილიომ კალსა და მის თანამებრძოლებს სასტიკად გაუსწორდა.

**უოტ ტაილერის მეთაურობით აჯანყებული გლეხების ძირითადი მოთხოვნები იყო:** გლეხობის ბატონყმობიდან გათავისუფლება, საბატონო ბეგარის გაუქმება, ფეოდალების წინაშე გლეხთა ყველა ვალდებულების მცირედი ფულადი გადასახადით შეცვლა. თავისუფალი ვაჭრობის შემოღება, აჯანყებულთა ამინისტია.


უოტ ტაილერი, 1341-1381
იგი მუხანათურად მოკლა ლონდონის მერმა მოლაპარაკების დროს.


ბაზრობა
იტალია.
XV ს-ის ფრესკა.

კიდევ უფრო განმტკიცდა და დამძიმდა. ტიპოლოგიურად საქართველომაც ეს მოდელი გაიმეორა. ამის მიზეზი იყო ის, რომ საქართველოში მოსახლეობა კატასტროფულად შემცირდა. რაც ეპიდემიის კერასთან — ყირიმის ნახევარკუნძული — განსაკუთრებული სიახლოვე გახლდათ, რასაც თან დაერთო თემურ-ლენგის ზედიზედ 8 გამანადგურებელი შემოსევა..

აღმოსავლეთ ევროპისა და სამხრეთ კავკასიისაგან განსხვავებით, დასავლეთ ევროპისა და განსაკუთრებით ინგლისის ეკონომიკაში XIII ს-ის განმავლობაში იმდენად დიდი ცვლილებები მოხდა და საბაზრო ურთიერთობებიც იმდენად განვითარდა, რომ უკვე ფრიად შერყეული ფეოდალური ურთიერთობების აღდგენა-გამოცოცხლება უკვე შეუძლებელი აღმოჩნდა. ხელოსნობისა და აღებ-მიცემობის პროცესის განვითარების ინტენსივობის უკეთ წარმოსადგენად ალბათ, იმის აღნიშვნაც კი საკმარისი იქნება, რომ თუ XI ს-ის II ნახევარში ინგლისში 80-მდე ქალაქი იყო, XIV ს-ის დასაწყისისათვის მათმა რიცხვმა უკვე 165-ს მიაღწია. მნიშვნელოვნად განვითარდა სოფლის მეურნეობაც, განსაკუთრებით მეცხვარეობა. სასაქონლო-ფულადი ურთიერთობების განვითარებას ხელი შეუწყო საფრანგეთის პროვინციებთან: ფლანდრიასთან, ნორმანდიასთან, გიენისთან ვაჭრობამ, რომელთა საფეიქრო მრეწველობისათვის ინგლისი შალის მთავარ მიმწოდებლად იქცა. საზოგადოებაში ფულადი ურთიერთობების მასშტაბის გაზრდამ ფეოდალებს გლეხებიდან ბეგარის ნატურალური პროდუქტის ნაცვლად ფულის სახით ამოღებისაკენ უბიძგა. ამან ნატურალური ბეგარის ფულადი გადასახადით შეცვლა განაპირობა, რასაც, როგორც ვიცით, *კომუტაცია* ეწოდება.

ეკონომიკისა და საბაზრო ურთიერთობების განვითარების მხრივ XIV ს-ში მომხდარი ზემოთაღნიშნული კატაკლიზმების უარყოფითი მხარეების მიუხედავად, რაც, უპირველეს ყოვლისა, მოსახლეობის რაოდენობის შემცირებასა და მუშახელის გაძვირებაში გამოიხატა, თავისი დადებითი მხარეც აღმოაჩნდა: XIV საუკუნის შემდგომ პერიოდში, ინგლისში ერთ ხანს ისეთი ვითარება შეიქმნა, რასაც ზოგი ინგლისის სოფლის მეურნეობის ოქროს ხანასაც კი უწოდებს — ყოველ შემთხვევაში, რეალური გასამრჯელო, ანუ შეფარდება ხელფასსა და ფასებს შორის, გლეხისათვის იმდენად სასარგებლო აღმოჩნდა, როგორც არასდროს, ლამის მეცხრამეტე საუკუნის ჩათვლით. გარკვეულწილად, მსგავსი ვითარება ამ პერიოდში დასავლეთ ევროპის სხვა ქვეყნებშიც იყო და ამის შედეგად, გლეხობა ნელნელა აღწევდა თავს ბატონყმობას.

ფულად გადასახადზე გადასვლამ ინგლისის გლეხობა მალე მდიდრებად და ღარიბებად დაჰყო. გამდიდრებული ინგლისელი ვილანები — გლეხები — ბატონყმობიდან თავდახსნას ცდილობდნენ. მართლაც, XV ს-ის ბოლოსათვის ინგლისის გლეხებმა ბატონყმობისაგან თავი ძირითადად გამოისყიდეს.

ინგლისის მსგავსად „შავმა ჭირმა“ საფრანგეთის ეკონომიკური აღმავლობაც ვერ შეაჩერა. XV ს-ში, განსაკუთრებით მის მეორე ნახევარში თანდათანობით კვლავაც იმატა ქალაქების რაოდენობამ და მისი მოსახლეობის რიცხვმაც. XIV-XV სს-ში განვითარდა რეგიონების სპეციალიზაცია სხვადასხვა პროდუქციის მიმართულებით. მაგ., ნორმანდია დახელოვნდა მაუდზე, რქოსანი პირუტყვის მოშენებაზე, მარილისა და რკინის მადნის მოპოვებაზე; შამპანი — მაუდისა და ტილოს წარმოებაზე და ღვინოზე, პარიზი — ყველანაირი ხელოსნური

ნაწარმის წარმოებაზე და ა. შ. ამან, ბუნებრივია, შიდა ბაზრის განვითარება განაპირობა, რაც ქვეყნის სხვადასხვა რეგიონებს შორის სავაჭრო-ეკონომიკური კავშირების განვითარებას გული -სხმობს. საფრანგეთის მდინარეებზე: სენაზე, ლუარაზე, სონაზე და სხვ. განლაგებული ქალაქები ერთმანეთთან ინტენსიურ აღებ-მიცემობას აწარმოებდნენ. ვითარდებოდა სოფლის მეურნეობაც, ტყისაგან გაიწმინდა დიდი ფართობები. მიმდინარეობდა მოსახლეობის განსახლება უფრო მეჩხერად დასახლებულ ადგილებში. შემოვიდა ახალი კულტურები: წიწიბურა, ბრინჯი და ა.შ. მნიშვნელოვნად გაიზარდა მევენახეობა და მეციტრუსეობა, წვრილფეხა, თუ მსხვილფეხა საქონლის სულადობა.

XV საუკუნის ბოლოსათვის დასავლეთ ევროპაში ქალაქების აღორძინებას წარმოების შემდგომი განვითარება მოჰყვა. მოთხოვნა-მიწოდების უკეთ რეგულირების მიზნით, ამქრებმაც გამსხვილება-გაერთიანება იწყეს. მათ საკუთარი წესკანონებიც გაამკაცრეს და ახალ წევრებს მხოლოდ განსაკუთრებულ შემთხვევაში იღებდნენ. ქალაქში ამქრული წარმოების მონოპოლიზაცია ძალზე აფერხებდა წარმოებაში კაპიტალისტური ურთიერთობების განვითარებას. ამიტომ, როგორც დავინახავთ კაპიტალისტური წარმოების პირველი ნაბიჯები, გაფანტული მანუფაქტურების სახით, სოფლად გადაიდგა.

ვაჭრებმა და ბანკირებმა თავის მხრივ, საბუღალტრო აღრიცხვიანობის ახლებური, უფრო გონივრული სისტემა დანერგეს და ზოგიერთმა მათგანმა, მაგალითად, მედიჩების ბანკმა ფლორენციაში საქმეს უკვე ისეთი ორგანიზაციული სახე მისცა, რაც სავსებით წააგავს თანამედროვე ჰოლდინგური კომპანიების სტრუქტურასა და მოქმედების ტაქტიკას. მშენებლებიც, მუშახელის გაძვირების გამო, სულ ახალ-ახალ მეთოდებსა და მოწყობილობა-იარაღებს იგონებდნენ.

**საგარეო ომები XIV-XV სს-ში.** XIV-XV საუკუნეებში ზემოთაღნიშნულ კლიმატურ ცვლილებებს, „შავი ჭირის“ ეპიდემიასა და სამოქალაქო მღელვარებებს საგარეო ომების ტალღაც თან დაერთო. ამათგან უმნიშვნელოვანესი: ინგლისსა და საფრანგეთს შორის ატეხილი ე. წ. *ასწლიანი ომი*, მახლობელ აღმოსავლეთსა და ოქროს ურდოს წინააღმდეგ **თემურ ლენგის** ლაშქრობები და ოსმალთა ლაშქრობებია, რასაც შედეგად ბიზანტიის იმპერიის საბოლოოდ დამხობა, ბალკანეთის ნახევარკუნძულისა და მთელი შავიზღვისპირეთის თურქ-ოსმალთა ხელში გადასვლა მოჰყვა. ყოველივე ამან საფუძვლიანად შეცვალა მსოფლიო პოლიტიკური რუკა.

## დიდი გეოგრაფიული აღმოჩენები - მსოფლიოს გამთლიანების დასაწყისი

XV საუკუნის II ნახევრის დასავლეთ ევროპაში აღმოსავლურ საქონელზე მოთხოვნილება კიდევ უფრო გაიზარდა. აზიისაკენ მიმავალი სახმელეთო სავაჭრო გზების ოსმალთა ხელში გადასვლამ, დასავლეთ ევროპის, უპირველეს ყოვლისა, იტალიელთა ვაჭრობას დიდი დარტყმა მიაყენა. აღმოსავლურ საქონელზე ფასები მკვეთრად გაიზარდა. გაიზარდა მოთხოვნა ძვირფას ლითონებზე: ოქროზე და ვერცხლზე. ეს იყო ხანა, როდესაც დასავლეთ ევროპაში ფეოდალური ურთიერთობა იშლებოდა და ფეხს ახალი, კაპიტალისტური წარმოება იკიდებდა. ახალი სოციალურ-ეკონო-

მიკური წყობა სულ უფრო და უფრო მეტ ძვირფას ლითონს მოიხმარდა, რათა გაზრდილი ფულადი მიმოქცევის მოთხოვნილება დაეკმაყოფილებინა. კაპიტალისტური წარმოების ჩასახვას დიდძალი კაპიტალი ესაჭიროებოდა, რომელიც იმდროინდელ დასავლეთ ევროპას არ გააჩნდა. ამ კაპიტალის შეძენა აღმოსავლეთთან მეტად მომგებიანი ვაჭრობის გზით შეიძლებოდა. ეს ვაჭრობა კი მხოლოდ ატლანტის ოკეანით თუ მოხერხდებოდა, რადგან, ჯერ ერთი სახმელეთო გზები, რომლებსაც ხმელთაშუა ზღვამდე უნდა მიეტანათ საქონელი, ფაქტობრივად, ოსმალების მიერ მნიშვნელოვანწილად ჩაკეტილი იყო; და მეორეც, რაც უფრო მნიშვნელოვანია — ხმელთაშუა ზღვაზე, ტრადიციულად იტალიური ქალაქები ბატონობდნენ.

მართლაც, ამავე ხანებში განსაკუთრებით გაიზარდა კონკურენცია ეკონომიკურად მომძლავრებულ ატლანტის ოკეანის აუზის ქვეყნებსა — ფლანდრია, ჰოლანდია, ესპანეთი, პორტუგალია — და ხმელთაშუაზღვისპირეთში გაბატონებულ იტალიის ქალაქებს გენუა, ვენეცია, ფლორენცია და ა.შ. შორის. ხმელთაშუა ზღვის ვაჭრობაში იტალიური ქალაქების მონოპოლიური მდგომარეობის შერყევა ძალზე რთული იყო. პრობლემის გადაჭრის ერთადერთ გზად ატლანტის სანაპიროს ქვეყნებისათვის ოკეანის მეშვეობით ინდოეთისაკენ ახალი გზების ძიებაღა რჩებოდა.

სამართლიანობა მოითხოვს იმის აღნიშვნას, რომ თავდაპირველად ატლანტის ოკეანეში ახალი გზების ძიებაშიც იტალიელები ლიდერობდნენ. აღსანიშნავია, რომ გენუელები ჯერ კიდევ 1291 წელს შეეცადნენ აფრიკისათვის შემოევლოთ — ინდოეთის მისაღწევად (თუმცა მართალია, შემდგომ ამ ექსპედიციის შესახებ არაფერია ცნობილი). ოღონდ საქმე ისაა, რომ იტალიელები მეტად კონსერვატიულები იყვნენ გემთმშენებლობის საქმეში და მალე მათ ფლამანდრიელებმა, ჰოლანდიელებმა და პორტუგალიელებმა აჯობეს. განსაკუთრებით, პორტუგალიელებმა გაუსწრეს მათ კონსტრუქციის, ნავიგაციისა და ექსპედიციების ორგანიზების საქმეში.

XV ს. II ნახევრის ევროპა ტექნიკურად შორეული ნაოსნობისათვის უკვე მზად იყო. დაიწყეს სამ, ოთხ და ხუთანძიანი და მრავალაფრიანი **კარაველების** მშენებლობა, რომელსაც შეეძლო მრავალი დღის განმავლობაში ღია ზღვაში ცურვა. გაუმჯობესდა სანავიგაციო საშუალებები, ხომალდებზე დაიდგა საზღვაო კომპასი, რომლის დახმარებითაც შეიძლებოდა ღია ზღვაში ხომალდის ადგილმდებარეობის დადგენა. გემების წყალწყვის გაზრდამ, კომპასის ხმარებამ და ზოგადად კარტოგრაფიის განვითარებამ, შორეული ზღვაოსნობისა და სულ უფრო მეტი და მრავალფეროვანი საქონლის შემოტანის შესაძლებლობა წარმოქმნა.

XV საუკუნის ევროპელებს კარგად ათვისებული ჰქონდათ ცეცხლსასროლი იარაღი: ქვემეხები, მუშკეტები და **არკებუზები**, რაც მათ მსოფლიოს სხვა ხალხების უმეტესობასთან შედარებით, დიდ უპირატესობას ანიჭებდა. ასე რომ დასავლეთ ევროპა მზად იყო დიდი გეოგრაფიული აღმოჩენებისთვის. ამ აღმოჩენებით დასავლეთ ევროპამ მსოფლიოს დიდ ნაწილზე თავის ბატონობას ჩაუყარა საფუძველი. ბატონობას, რომელიც ფაქტობრივად XX საუკუნის II ნახევრამდე გაგრძელდა.

დიდი გეოგრაფიული აღმოჩენების ინიციატორები პირინეის ნახევარკუნძულზე მდებარე ორი სახელმწიფო:

**ესპანეთი და პორტუგალია** გახლდათ. ეს მათმა გეოგრაფიულმა მდებარეობამ განაპირობა: ორივე სახელმწიფო ატლანტის ოკეანის სანაპიროზე მდებარეობდა, საიდანაც ევროპელებისთვის უცნობი სამყარო იწყებოდა. პირინეის სახელმწიფოები აღმოსავლეთის ქვეყნებისაკენ ახალ სავაჭრო გზებს ეძებდნენ, სადაც ისინი მონოპოლიურ მდგომარეობას დაიკავებდნენ. ამ მხრივ პირველ ხანებში პორტუგალია აქტიურობდა, რომლის ოცნება — აფრიკის შემოვლით ინდოეთისაკენ უმოკლესი საზღვაო გზის პოვნა იყო.

მართლაც, მეფე ჟუან II-მ, **ბართლომეო დიასის** ხელმძღვანელობით, ექსპედიცია გაგზავნა კეთილი იმედის კონცხის შემოვლითი გზით. იმავდროულად პორტუგალიელებს ერთი დიდი შეცდომაც მოუვიდათ — ბედად მათ უარი უთხრეს ვინმე გენუელ ზღვაოსანს — **ქრისტეფორე კოლუმბს** დასავლეთის მიმართულებით ექსპედიციის დაფინანსებაზე. კოლუმბის მტკიცებით, რაკიღა დედამიწა სფეროსებრ სხეულს წარმოადგენდა, ის უმოკლესი გზით ასე ჩააღწევდა ინდოეთამდე. პორტუგალიელების მიერ დაწუნებული პროექტის დაფინანსების თხოვნით კოლუმბმა ახლა ესპანეთის მონარქებს, ფერდინანდსა და იზაბელას მიმართა, თუმცა ამაოდ: ისინი იმ ხანად მუსლიმებთან ომით იყვნენ დაკავებულნი. კოლუმბმა ვერც ინგლისისა და საფრანგეთის მონარქების დაყოლიება შესძლო. იმედგაცრუებულს დამხმ-არედ იღბალი მოევლინა: ბედად, 1492 წელს, ფერდინადმა და იზაბელამ, როგორც გვახსოვს, გადამწყვეტი გამარჯვება იზეიმეს მუსლიმებზე და გრენადის საამირო შეიერთეს. საზეიმო განწყობას აყოლილებმა, მათ ამჯერად დასტური მისცეს ჯიუტ მთხოვნელს.

იმავე წლის ოქტომბერში, კოლუმბმა ახლანდელ კარიბის ზღვის კუნძულებს მიაღწია და დარწმუნებული იყო, რომ ინდოეთის მიწაზე დაადგა ფეხი. საბოლოო ჯამში, მან ოთხი ექსპედიცია განახორციელა და ოთხივეჯერ საზეიმოდ აცხადებდა, რომ ინდოეთიდან ჩამოჰქონდა საჩუქარი მეფე-დედოფლისათვის.

ესპანეთში კოლუმბს *ადმირალის, ვიცე-მეფის* ტიტულები უბოძეს და აღმოჩენილი კუნძულების და მატერიკის მმართველი გახადეს.

მალე ესპანელებმა კუნძულ ჰაიტზე დიდი ახალშენი — ესპანიოლა დაარსეს. თვითონ კოლუმბმა ესპანეთის მეფის კეთილგანწყობა ბოლომდე მაინც ვერ შეინარჩუნა და საბოლოოდ ესპანეთში სიღარიბეში დაასრულა სიცოცხლე.

პორტუგალიაში ძალიან მწვავედ განიცადეს მათ მიერ უარყოფილი კოლუმბის პროექტის მოულოდნელი წარმატება და მთელი მონდომებით ინდოეთისაკენ მიმავალი პირდაპირი საზღვაო გზის ძიება განაგრძეს. ისტორიამ ამ საზღვაო გზის აღმოჩენა ცნობილ მეზღვაურს **ვასკო და გამას** არგუნა, რომლის მეთაურობითაც პორტუგალიის მეფის დავალებით ლისაბონის ნავსადგურიდან გასულმა ფლოტილიამ კეთილი იმედის კონცხს შემოუარა და ინდოეთის ოკეანეში შევიდა.



პირველი ორთქლმავალი

აფრიკის აღმოსავლეთ სანაპიროს ინდოეთთან ვაჭრობა ერთთავად არაბების ხელში იყო, რომლებმაც კარგად იცოდნენ ინდოეთისაკენ მიმავალი საზღვაო გზა. არაბი ლოცმანის დახმარებით ვასკო და გამას ფლოტილიამ დასავლეთ ინდოეთის ქალაქ კალკუტას მიაღწია. ამგვარად ევროპელები ინდოეთისაკენ მიმავალი საზღვაო გზას გაეცნენ.

ვასკო და გამას ექსპედიციის წარმატებამ პორტუგალიაში დიდი აღფრთოვანება გამოიწვია და მეფემ ინდოეთში ახალი საზღვაო ექსპედიციის გაგზავნა ბრძანა. მალე (1500 წლის 9 მარტს) 19 კარაველისაგან შემდგარი ექსპედიცია პორტუგალიიდან გაემგზავრა. ექსპედიციამ აფრიკის სანაპირო წყლებში მოსალოდნელი ქარიშხალისაგან თავის ასაცილებლად კურსი სამხრეთ დასავლეთით აიღო და თავისთვის მოულოდნელად სამხრეთ ამერიკის, დღევანდელი ბრაზილიის სანაპიროს მიაღწია. ახლადაღმოჩენილი ტერიტორია პორტუგალიის საკუთრებად გამოცხადდა. ბრაზილია პორტუგალიის კოლონიად იქცა. დღეისათვის ეს არის ერთადერთი ქვეყანა სამხრეთ (ლათინურ) ამერიკაში, სადაც პორტუგალიურ ენაზე საუბრობენ.

**დიდი გეოგრაფიული აღმოჩენების შედეგები.** დიდმა გეოგრაფიულმა აღმოჩენებმა, კაპიტალის თავდაპირველი დაგროვების პროცესის მნიშვნელოვნად დაჩქარების შედეგად, ხელი შეუწყო ევროპაში ფეოდალური, სოციალურ-ეკონომიკური წყობილების საბოლოოდ რღვევასა და ახალი კაპიტალისტური სოციალურ-ეკონომიკური წყობილების დამკვიდრებას.

ამ აღმოჩენებმა არნახულად გააფართოვა მსოფლიო ვაჭრობის არეალი. ამაში იოლად დავრწმუნდებით, თუ გავიაზრებთ იმას, რომ XVI ს-ის ბოლოს ახალი მიწების აღმოჩენის შედეგად ევროპელებისათვის ცნობილი დედამიწის ფართობი XIV ს-თან შედარებით 6-ჯერ გაიზარდა.

სულ მცირე ხანში მსოფლიო ვაჭრობაში არსებული საქონელი მნიშვნელოვნად გამრავალფეროვნდა. იმავდ-როულად საქონელ-ბრუნვამ არნახული მასშტაბი მიიღო. გამო-ჩნდა ისეთი საკვები პროდუქტი, რომელიც მანამდე ევროპელებისათვის უცნობი იყო: ამერიკიდან შემოვიდა კარტო-ფილი, პომიდორი, ლობიო, გოგრა, წითელი წიწაკა, სიმინდი. ინდაურიც სწორედ მექსიკიდან შეიყვანეს ევროპაში.

დიდი გეოგრაფიული აღმოჩენების შედეგად იწყება შრომის მსოფლიო დანაწილების თვისობრივად ახალი ეტაპი, იქმნება მსოფლიო მეურნეობა და მსოფლიო ბაზარი. მყარდება ეკონომიკური კავშირები დედამიწის სრულიად განსხვავებული მატერიალური კულტურის მქონე მხარეებსა და ხალხებს შორის, ანუ საფუძველი ეყრება კაცობრიობის გამთლიანების პროცესს.

**ვასკო და გამა**
1469-1524
ვასკო და გამამ თავისი ფლოტილით ლისაბონის ნავსადგური 1497 წლის 8 ივლისს დატოვა.



# კაცობრიობის განვითარების ეტაპები - ახალი ეპოქა

# X თავი

## ფეოდალიზმის დაშლა და კოლონიური იმპერიების ჩამოყალიბება

**ეკონომიკური ნაციონალიზმი და იმპერიალიზმი.** ერთიანი ეროვნული სახელმწიფოების წარმოქმნის შემდეგ, ევროპის სახელმწიფოთა ეკონომიკური პოლიტიკა ორგვარ მიზანს ისახავდა: ეკონომიკური ძლიერების უზრუნველყოფას — სახელმწიფოს განსამტკიცებლად და სახელმწიფოს ძალაუფლების გამოყენებას — ეკონომიკური ზრდისა და ქვეყნის გამდიდრების უზრუნველსაყოფად. ამ პოლიტიკას კარგად გამოხატავს XVII ს-ის ბრიტანელი ვაჭრისა და პოლიტიკოსის, **ჯოსაია ჩაილდის** გამონათქვამი: „მოგებისა და ძალაუფლების მოაზრება ერთობლიობაშია აუცილებელი". ამავე დროს, სახელმწიფოები ცდილობდნენ მაქსიმალური მოგება ენახათ ძალზე გაბერილი სამხედრო ხარჯებისა და სამოხელეო აპარატის შესანახად და ამ მოგების დევნა ხშირ შემთხვევაში იმ პოლიტიკის გატარებისკენაც უბიძგებდათ, რაც, საბოლოოდ, უკუშედეგებს იძლეოდა, ვინაიდან აფერხებდა ეკონომიკურ ზრდას.



ჯოსაია ჩაილდი, 1630-1699
ცნობილი ინგლისელი ვაჭარი, ეკონომისტი და პოლიტიკოსი; მერკანტილიზმის მიმდევარი.

აღსანიშნავია ისიც, რომ ევროპელი მონარქები საკუთარი ქვეყნების ეკონომიკურად და პოლიტიკურად გამთლიანების მცდელობისას, სასტიკ მეტოქეობას უწევდნენ ერთმანეთს და არა მარტო საკუთრივ ევროპაში ესწრაფვოდნენ ტერიტორიების გაფართოვებას, არამედ კოლონიურ სამფლობელოებსა და საზღვაო ვაჭრობაზეც არა ნაკლები დაჟინებით ცდილობდნენ მონოპოლური კონტროლის დაწესებას. ევროპული სახელმწიფოების ამგვარი პოლიტიკის მიზეზი ის გახლდათ, რომ ნებისმიერი ქვეყანა ცდილობდა თვითკმარი ყოფილიყო ომიანობის შემთხვევაში, მაგრამ საკუთრივ სხვისი ტერიტორიების მიტაცებისა და ვაჭრობაზე მონოპოლიის დაწესების მცდელობები თავისთავად ახალ-ახალი ომების მიზეზი ხდებოდა, რაც საბოლოო ჯამში თვით ამ ქვეყნების ეკონომიკას ვნებდა. ასეთი, შეიძლება ითქვას „ეკონომიკური ნაციონალიზმის" პოლიტიკა, რაც როგორც გვახსოვს, იმ ხანად გაბატონებული მერკანტილისტური ეკონომიკურ-პოლიტიკური აზროვნებიდან მომდინარეობდა, ევროპელ მმართველთა შორის რელიგიური განსხვავებებისა და დინასტიური მეტოქეობის გამო არსებული ანტაგონიზმის გაღვივებას კიდევ უფრო უწყობდა ხელი.

**ბულიონიზმი** წარმოადგენს ეკონომიკურ თეორიას, რომლის მიხედვითაც სიმდიდრე განისაზღვრება ძვირფასი მეტალების არსებობით. ბულიონიზმი წარმოადგენს მერკანტილიზმის ადრეულ და პრიმიტიულ ფორმას.

**საერთო ნიშნები.** კაპიტალის პირველადი დაგროვების ხანაში ევროპის სახელმწიფოების მერკანტილისტურ ეკონომიკურ პოლიტიკას, როგორც გვახსოვს, სხვა ნიშან-თვისებებთან ერთად, გამოკვეთილად ერთი რამ ჰქონდა საერთო: ყველა ცდილობდა ოქრო-ვერცხლი არ გასულიყო საზღვარს გარეთ. ამას **ბულიონიზმი** ეწოდება. ქვეყნების უმეტესობაში, რადგან ძვირფასი ლითონის საბადოები მცირე იყო, ოქრო-ვერცხლით მდიდარი კოლონიების ათვისება სასიცოცხლოდ აუცილებელი

ჩანდა. ამ მხრივ, კარგი მაგალითია ესპანეთი. ხოლო საფრან-გეთს, ჰოლანდიასა და ინგლისს, რომელთა კოლონიები ძვირ-ფასი ლითონების მარაგით არ გამოირჩეოდა, ამის გაკეთება ვაჭრობის გზით უწევდა. სწორედ ეს იყო მიზეზი, რაზეც ადამ სმიტი მიანიშნებდა: *„ვაჭრებმა უდიდესი გავლენა მოიპოვეს სახელმწიფო მმართველობაში და სწორედ ისინი განსაზღვ-რავდნენ ვაჭრობის ხელსაყრელ ბალანსს.*" მართლაც, იმ ხანის მმართველთათვის იდეალური ვითარება იმ შემთხვევაში იყო, თუ ქვეყანა საზღვარგარეთ მხოლოდ გაყიდდა და არაფერს იყიდდა; არადა რეალურად, ეს ხომ შეუძლებელი გახლდათ, ამიტომ გაჩნდა კითხვა: რა გაეტანათ და რა შემოეტანათ? ხშირი მოუსავლიანობისა და პერიოდული შიმშილობის შიშით, ხელისუფლება ცდილობდა, რაც შეიძლება მეტი მარცვლეული თუ სხვა საკვები პროდუქტი დაეგროვებინა ქვეყანაში და მის ექსპორტს ერიდებოდა. ამავე დროს, ცდილობდა წაეხა-ლისებინა მეწარმეები, რომ მათ არა მარტო გაეტანათ ნაწარმი, არამედ შიდა ბაზარიც მთლიანად უზრუნველეყოთ და საამისოდ წარმოების მასშტაბები გაეზარდათ.

უცხოელ მწარმოებლებს ქვეყანაში ან არ უშვებდნენ, ან აიძულებდნენ ძალიან მაღალი ტარიფები გადაეხადათ. ადგი-ლობრივ მეწარმეებს კი მონოპოლიური პირობების შექმნით და ექსპორტირებულ საქონელზე სუბსიდიების გაცემით უწყობ-დნენ ხელს. თუ ქვეყანაში ესა თუ ის ნედლეული არ არსე-ბობდა, მისი შემოტანა იმპორტის ბეგარისაგან თავისუფ-ლდებოდა; მოქმედებდა აგრეთვე არაერთი კანონი, რომელიც უცხოური საქონლის მოხმარების არეალს ზღუდავდა და ადგილობრივს აძლევდა უპირატესობას. ასეთ ეკონომიკურ პოლიტიკას, როგორც გვახსოვს პროტექციონიზმი ეწოდება. ამ პირობებში უდიდეს მნიშვნელობას იძენდა საზღვაო ფლოტი. საქმე ისაა, რომ არა მარტო მეთევზეობის, არამედ კოლო-ნიებიდან შემოზიდულ ოქრო-ვერცხლზე, შაქარზე, თამბაქოსა და რომზე მოთხოვნილება, ერთიათად გაიზარდა. ყოველივე ამის კოლონიებიდან შემოტანას კი საზღვაო ფლოტი ესაჭი-როებოდა.

იმის საჩვენებლად, თუ რამდენად მნიშვნელოვანი იყო ამ პირობებში საზღვაო ფლოტი, საკმარისია ლუი XIV-ის პირველი მინისტრის, კოლბერის მოხსენება მოვიშველიოთ, სადაც იგი ამტკიცებდა, რომ მისი მონაცემებით ევროპა 20 000 ხომალდს მოითვლიდა და მათი 3\4 კი ჰოლანდიელებზე მოდიოდა; „აქედან გამომდინარე— ამტკიცებდა მინისტრი — ჩვენი ფლოტის ხვედრითი წილის გასაზრდელად, ჰოლან-დიელთა ფლოტის შემცირებაა აუცილებელი". ცხადზე ცხადია, რომ აქ ომის დაწყების სურვილი იკითხებოდა.

**მანუფაქტურების შექმნა და ზრდა, მისი ტიპები.** XVI-XVII სს. მსოფლიო ისტორიაში შევიდა, როგორც ფეოდალიზმის დაშლისა და მის წიაღში კაპიტალისტური წარმოების აღმოცე-ნების პერიოდი. დასავლეთ ევროპის ქვეყნებში ამ პროცესს საფუძვლად დაედო ცვლილებები წარმოების სფეროში, ასევე, საშინაო და საგარეო ვაჭრობის გაფართოება.

XVI ს-ის დასაწყისში მრეწველობის ძირითად დარგებში მნიშვნელოვნად გაუმჯობესდა შრომის იარაღები და წარმოების ტექნოლოგია. დიდი წინსვლა იყო მომპოვებელ და გადამამუ-შავებელ დარგებშიც, გაჩნდა იმ დროისათვის მეტად რთული

მოწყობილობები მაღაროსათვის. კერძოდ, წყლის ამოტუმბვის, ჰაერის მიწოდების, მადნის გამოტანისა და მისი პირველადი დამუშავების მექანიზმები. ეს კი, შესაძლებლობას იძლეოდა უფრო ღრმად ჩასულიყვნენ მაღაროებში და დაემუშავებინათ მანამადე მიუწვდომელი შრეები. მეტალურგიაში პატარა ქურების ნაცვლად დაიწყეს მაღალი, სამ მეტრამდე სიმაღლის ქურების შენება, სადაც ჰაერი, წყლის ბორბლის დახმარებით, დიდი საბერველით მიეწოდებოდა. ასეთი ქურებით შესაძლებელი გახდა თუჯის, ხოლო მისი შემდგომი დამუშავებით რკინისა და ფოლადის მიღება. მოგვიანებით ქურა შეიცვალა ბრძმედით. დაინერგა თუჯისაგან რკინისა და ფოლადის გამოდნობის მეთოდი, რომელსაც დღემდე იყენებენ.

მეტალურგიაში გაუმჯობესდა ურო, რომელიც მოძრაობაში მოჰყავდათ წყლის ენერგიით. ლითონის საჭედად გამოყენებული ზოგიერთი უროს წონამ ერთ ტონას გადააჭარბა. გამოჩნდა საბურღი დაზგები. ასევე, დაზგები ფურცლოვანი რკინისა და ლითონის მავთულის საწარმოებლად. ძრავად გამოიყენებოდა წყლის ბორბალი. ყოველივე ამან გააფართოვა სამრეწველო წარმოება. წყლის ბორბლის ფუნქციონირებისათვის აღარ იყო საჭირო დიდი მდინარეები, საკმარისი იყო არხებიც. არსებული მექანიკური მოწყობილობა და პრიმიტიული მანქანები მოძრაობაში მოჰყავდათ ადამიანის კუნთოვანი ძალისა და პირუტყვის გამოყენებითაც. ზოგიერთ დარგში ამ მიზნით ქარისა და წყლის ენერგიის ფართოდ გამოყენებაც დაიწყეს.

მიღწევებმა მეტალურგიაში და ტექნოლოგიებში დადებითად იმოქმედა შრომის იარაღების წარმოებასა და ხარისხზე. ამ გამოგონებებმა და საერთო ტექნიკურმა პროგრესმა საფუძვლიანი ცვლილებები მოახდინა დასავლეთ ევროპის მრეწველობაში: ამაღლდა შრომის ნაყოფიერება, გაიზარდა სასაქონლო პროდუქცის რაოდენობა. წარმოიშვა მრეწველობის ახალი დარგები, გაღრმავდა შრომის საზოგადოებრივი დანაწილება. დაიწყო ქვეყნების სპეციალიზაცია ცალკეული სასოფლო-სამეურნეო და სამრეწველო დარგების მიხედვით. XVI ს-ში სოფლის მეურნეობას მთლიანად გამოეყო და წარმოების ცალკე დარგად ჩამოყალიბდა: სამთო საქმე, შავი და ფერადი ლითონების წარმოება, ლითონდამამუშავებელი წარმოების ზოგიერთი დარგი, გემთმშენებლობა, აბრეშუმ-საქსოვი წარმოება და სხვა. სოფლის მეურნეობას ნაწილობრივ გამოეყო მატყლისა და სელის ქსოვილების წარმოებაც.

ტექნოლოგიურმა ძვრებმა მრეწველობის იმჟამად ყველაზე გავრცელებული დარგი — საფეიქრო მრეწველობაც მოიცვა: პრიმიტიული ვერტიკალური დაზგის ნაცვლად გაჩნდა ჰორიზონტალური საქსოვი დაზგა; გაუმჯობესდა ქსოვილის წარმოების დამხმარე ოპერაციების საჭირო შრომის იარაღები.

მნიშვნელოვნად შეიცვალა მაუდის წარმოების ტექნიკაც: გამოჩნდა მაუდის დოლაბები, რომლებშიც მაუდის გაცურება ხდებოდა, უკვე არა ხელისა თუ ფეხის მეშვეობით, არამედ ხის მძიმე უროებით, რომლებიც წყლის ბორბლებს მოჰყავდა მოქმედებაში. დაიხვეწა აბრეშუმისა და ბამბის ქსოვილების წარმოება, დაიწყო ქაღალდის გამოშვება და წიგნების ბეჭდვა, ოპტიკური სათვალისა და საათის დამზადება.

ტექნიკური პროგრესი მხოლოდ მრეწველობით არ შემოიფარგლა. უდიდესი ძვრები მოხდა ტრანსპორტში, განსაკუთ-

რებით კი წყლის ტრანსპორტში. XVI ს-ის დასაწყისში ცეცხლსასროლი იარაღის მასობრივმა გამოყენებამ კი სამხედრო საქმეში ნამდვილი რევოლუცია გამოიწვია.

ვაჭრობის განვითარების კუთხით საგარეო ვაჭრობის მასშტაბების ზრდაზე არა ნაკლები, თუ სულაც უფრო მეტი მნიშვნელობა ჰქონდა საშინაო ბაზრის გაფართოვებას, რამაც ეკონომიკურად შეკრა ცალკეული ქვეყნების შიგნით მანამდე სუსტი ეკონომიკური კავშირების მქონე რეგიონები. სწრაფად იზრდებოდა საქონლის წარმოება საგარეო ბაზრისთვისაც. აქ მთავარი მოქმედი პირი იყო ვაჭარი. ფულის მიმოქცევა ბევრად უფრო ინტენსიური გახდა. შეიქმნა ბირჟა, ადგილი, სადაც იდებოდა ახალი სავაჭრო შეთანხმებები. ბირჟა მალე საქონლითა და ფასიანი ქაღალდებით ოპერაციების ადგილად იქცა. მნიშვნელოვნად განვითარდა საბანკო საქმე და საკრედიტო სისტემა. ამ პერიოდის ევროპისთვის დამახასიათებელია ის, რომ შუა საუკუნეების მთავარმა მწარმოებელმა ხელოსანმა და გლეხმა ამოწურა დამოუკიდებელი განვითარების შესაძლებლობები; ხელოსნის ეკონომიკური მდგომარეობა შეიცვალა. მას ახლა უფრო მეტი სახსრების დახარჯვა სჭირდებოდა მისთვის საჭირო შრომის იარაღების შესაძენად. ამიტომ ის იძულებული ხდებოდა საჭირო ფული სესხის სახით აეღო, რაც ხელოსანს დამოკიდებულს ხდიდა ვაჭარზე, ბანკზე ან კაპიტალის სხვა მფლობელზე. ეს კი ხელოსანთა ამქრული გაერთიანებების, თუ კორპორაციების დაშლასა და კაპიტალის მსხვილ მფლობელზე მათ ცალ-ცალკე ან ერთად დაქვემდებარებას იწვევდა. ამგვარად, შუა საუკუნეების ამქრულ-ხელოსნური წარმოება ადგილს უთმობდა ახალ, კაპიტალისტურ წარმოებას.

ხელოსანი ხშირად იძულებული იყო ვაჭრისაგან დროებითი სარგებლობის მიზნით იჯარით აეღო შრომის იარაღები, ან ფულადი სესხი მათ შესაძენად. ასეთ შემთხვევაში ხელოსანი ხშირად გადაიქცეოდა დაქირავებულ მუშად, რომელიც პროდუქტის წარმოებისათვის გასამრჯელოდ ჯამაგირს ღებულობდა, ხოლო სახელოსნო და მანქანა-დანადგარები ვაჭარ-კაპიტალისტის კუთვნილება იყო. ამ გზით წარმოქმნილი ახალი კაპიტალისტური წარმოება შუა საუკუნეების ამქრულ-ხელოსნული წარმოებისაგან იმით განსხვავდებოდა, რომ ასეთ საწარმოში მომუშავე ხელოსანი იყო მხოლოდ ხელობის მცოდნე პირი და ამ თავის უნარ-ცოდნაში ჯამაგირს იღებდა, ხოლო სახელოსნო-საწარმო კაპიტალისტის, პიროვნების, რომელიც უშუალოდ საწარმო პროცესში არ მონაწილეობდა, საკუთრება იყო.

კაპიტალისტური წარმოების ასეთი ფორმა ფართოდ გავრცელდა XVI საუკუნეში სოფლად, სადაც არ არსებობდა ამქრული შეზღუდვები. სოფლად, სადაც ძირითადად მატყლის, სელის და ლითონის ნაწარმი მზადდებოდა, წარმოიშვა წვრილი და თავისი არსით კაპიტალისტური წარმოება. კაპიტალისტური მრეწველობის ამ მარტივმა ფორმამ კაპიტალისტური საშინაო მრეწველობის სახელი მიიღო. წარმოების ამ ფორმისთვის დამახასიათებელია, ხელოსნური წარმოების ნიშან-თვისებები — მუშაობა ხდებოდა გლეხის სახლში. ხშირ შემთხვევაში წარმოება რამდენიმე საგლეხო ოჯახს, ან სულაც სოფელს მოიცავდა. ასეთ წარმოებას გაფანტულ მანუფაქტურასაც უწოდებენ, რითაც მას განასხვავებენ ცენტრალიზებული მანუფაქტურისაგან. გაფანტულ მანუფაქტურაში გლეხი — ხელოსნები

კაპიტალისტის მიერ მიცემულ დავალებას ასრულებდნენ — ერთ სოფელში ოჯახები ნედლეულისაგან აკეთებდნენ ნახევარ-ფაბრიკატს, მაგ. მატყლიდან შალის ძაფს რთავდნენ, მეორე სოფლის გლეხები კი ამ ძაფიდან საბოლოო პროდუქტს, მაგ. მაუდს ქსოვდნენ და ა.შ.

მანუფაქტურების ყველაზე გავრცელებული ტიპი — ცენტრალიზებული მანუფაქტურები იყო. ცენტრალიზებული მანუფაქტურების ორგანიზატორები ხშირ შემთხვევაში ყოფი-ლი ამქრის ოსტატები იყვნენ. ასეთ მანუფაქტურებში არსებობ-და შრომის დანაწილება. თითოეული მუშა დახელოვნებული იყო ამა თუ იმ ოპერაციის შესრულებაზე, რაც ზრდიდა შრომის ნაყოფიერებას. მთელი მუშაობა კი ერთ შენობაში მეწარმის, ან ოსტატის ხელმძღვანელობით ხორციელდებოდა. კაპიტალიზ-მის გავრცელების საწყის პერიოდში, XVI ს-დან XVIII ს-ის უკანასკნელ მესამედამდე მანუფაქტურა — ხელით შრომასა და შრომის დანაწილებაზე დაფუძნებული საწარმო — კაპიტალის-ტური წარმოების წამყვანი ფორმა იყო. მუშების ერთ შენობაში თავმოყრა და შრომის დანაწილება ტექნოლოგიის და შრომის იარაღის სრულყოფის დიდ შესაძლებლობებს იძლეოდა.

წარმოების კაპიტალისტური ფორმები უფრო ჩქარა განვითარდა სამთამადნო მრეწველობაში, მეტალურგიაში, იარაღის წარმოებაში, გემთმშენებლობაში, ქაღალდისა და აბრე-შუმის წარმოებაში, ტიპოგრაფიაში.

ტექნოლოგიური პროგრესი სოფლის მეურნეობაზეც გავრცელდა, თუმცა აქ სიახლეების დანერგვა-განვითარების ტემპი მრეწველობასთან შედარებით ბევრად უფრო ნელი იყო. ამის მიზეზი კონტინენტური ევროპის უდიდეს ნაწილში ერთი მხრივ, მიწაზე ფეოდალური საკუთრება და ბატონყმობა გახლდათ. მეორე მხრივ კი, სოფლის მეურნეობაში საკუთრივ ტექნიკურ-ტექნოლოგიურ სიახლეთა სიმცირე. მიუხედავად ამისა პროგრესი აქაც შეიმჩნეოდა. ყოველივე ამის შედეგად ცვლილებები მოხდა სოფლის მეურნეობის სტრუქტურაში. კერძოდ, მნიშვნელოვნად გაიზარდა მისი სასაქონლო წარმოება, რაც იმას ნიშნავს, რომ გაიზარდა მიწათმოქმედებისა და მეცხო-ველეობის პროდუქციის ის ნაწილი, რომელიც განკუთვნილი იყო არა პირადი მოხმარებისათვის, არამედ გასაყიდად, ან სამრეწველო საქონელზე მისი ამა თუ იმ ფორმით გასაცვ-ლელად. სოფლის მეურნეობაში კაპიტალიზმის განვითარებაზე მიუთითებდა ისიც, რომ ხდებოდა გლეხთა ქონებრივი განშრევება, ანუ დიფერენციაცია. ყველაზე უფრო სწრაფად გლეხთა დიფერენციაციისა და მისი უღარიბესი ნაწილის მუშად გადაქცევის პროცესი ინგლისში მიმდინარეობდა, რამაც გამოიწვია კიდევაც ინგლისის სოფლის მეურნეობის *სასაქონ-ლო წარმოებაზე* უფრო სწრაფი გადასვლა, ანუ *სოფლის მეურ-ნეობის კაპიტალიზაცია.*

XVI-XVII საუკუნეების ევროპაში კაპიტალიზმის განვი-თარების პროცესი, რეგიონების მიხედვით, მნიშვნელოვნად განსხვავდებოდა. ზოგიერთი ადრე დაწინაურებული რეგიონი ჩამორჩა, ზოგი კი პირიქით — ბევრად უფრო სწრაფად განვი-თარდა. მაგალითად, იტალიამ, რომელიც XIV-XV საუკუნეებში წარმოებასა და ვაჭრობაში კაპიტალისტური ელემენტების განვითარებით სხვა ქვეყნებს უსწრებდა, XVI ს-ში დაკარგა თავის მოწინავეობა. ამ ქვეყანაში ეკონომიკამ დაქვეითება დაიწყო და გარკვეულწილად, მისი ფეოდალიზმისკენ მიბრუ-

ნებაც კი მოხდა. კაპიტალიზმის განვითარების ტემპით ჩამორჩა გერმანია; XVII ს-ში ჩამორჩენა დაიწყო ესპანეთმაც, სამაგიეროდ დაწინაურდნენ ჰოლანდია, ინგლისი და საფრანგეთი.

## რეფორმაცია ევროპაში და ისტორიის ახალი პერიოდის დასაწყისი

**რეფორმაცია გერმანიაში.** რეფორმაცია, როგორც გვახსოვს, ეწოდება მოძრაობას, რომელიც დაიწყო ევროპაში XVI ს-ის დასაწყისში და კათოლიკური ეკლესიის რეფორმას გულისხმობდა. ეს მოძრაობა ახლადჩამოყალიბებული ბურჟუაზიის პირველი გამოსვლა იყო ისტორიის ასპარესზე, რითაც ამ ახალმა საზოგადოებრივმა კლასმა მსოფლიოს თავისი მოსვლა ამცნო.

*რა იყო რეფორმაციული მოძღვრების მთავარი მიზეზები და არსი?*

კათოლიკური ეკლესია მთელი შუა საუკუნეები გაბატონებული იყო ევროპის უდიდეს ნაწილში. იქ ის დიდი გავლენით სარგებლობდა და უზარმაზარ ქონებას ფლობდა. როგორც გვახსოვს, კათოლიკური ეკლესია ფუფუნებითაც გამოირჩეოდა. მრავალრიცხოვანი საეკლესიო დღესასწაულები დიდი გრანდიოზულობით იმართებოდა. ყოველგვარ განსხვავებულ აზრს კათოლიკური ეკლესია ინკვიზიციით (საეკლესიო პოლიცია), ინკვიზიციური სასამართლოებითა და კოცონზე დაწვით პასუხობდა. ჯადოქრობის ბრალდებით კათოლიკურმა ინკვიზიციამ არაერთი ევროპელი მეცნიერის სიცოცხლე შეიწირა. ეკლესია ასკეტურ ცხოვრებას ქადაგებდა, თუმცა თვით სამღვდელოება რომის პაპი და კარდინალები ფუფუნებაში ცხოვრობდნენ. ევროპულ ეროვნულ სახელმწიფოებში ეროვნული ბურჟუაზია ყალიბდებოდა და ეკონომიკურად სულ უფრო მძლავრდებოდა. მისთვის მიუღებელი იყო შუა საუკუნეების ქრისტიანული ეკლესიის დამოკიდებულება ბიზნესისა და ზოგადად, ფულის კეთების მიმართ.

ამ თვალსაზრისით შუა საუკუნეების მოაზროვნეები, როგორც გვახსოვს, არისტოტელეს მორალურ-ეთიკურ პრინციპებს იზიარებდნენ, რაც ფულის კეთებას, გასესხებულ თანხაზე პროცენტის აღებას და საერთოდ წარმატებულ ბიზნესს უზნეობად და ცოდვადაც კი მიიჩნევდა. ამ თვალსაზ-




კარლოს V -ის ევროპული სამფლობელოები,1555

რისით მთელი ბურჟუაზიული საზოგადოება, უკვე მათი საქმიანობიდან გამომდინარე, ერთთავად ცოდავდა. ცოდვის გამოსასყიდად კათოლიკურმა ეკლესიამ ფულის კეთების კარგ გზას მიმართა: ჰყიდდა ინდულგენციებს, ცოდვის შენდობის ერთგვარ ბარათებს, რომლის მყიდველი მანამდე ჩადენილი ცოდვისაგან თავისუფლდებოდა. ცხოვრებასა და საქმიანობაში წარმატებულ ადამიანებს ინდულგენციების ყიდვაზე დიდი თანხები ეხარჯებოდათ. გარდა ამისა, გამაღიზიანებელი იყო თვით ღვთისმსახურების ლათინურად წარმოების წესი. ეროვნულ სახელმწიფოებში ნაციონალური სულისკვეთება ძლიერდებოდა და ხალხს წირვა-ლოცვის მოსმენა საკუთარ, მისთვის გასაგებ ენაზე სწადდა. ყოველივე ამან მთელ ევროპულ საზოგადოებაში თანდათან უკმაყოფილება გამოიწვია. გამონაკლისი მხოლოდ ესპანეთი და პორტუგალია იყო, სადაც რეკონკისტას შემდგომაც მრავალრიცხოვან მუსლიმურ მოსახლეობასთან ბრძოლა გრძელდებოდა და ამ ბრძოლის მებაირაღე სწორედ კათოლიკური ეკლესია და მისი ინკვიზიცია იყო.

ევროპის სხვადასხვა კუთხეში თითქმის ერთდროულად წარმოიშვა კათოლიკური ეკლესიის რეფორმის იდეა. მისი სულისჩამდგმელები იყვნენ გერმანიაში **მარტინ ლუთერი**, შვეიცარიაში **ულრიჰ ცვინგლი.** შვეიცარიაშივე, ქალაქ ბაზელში გამოიცა რეფორმაციის ერთ-ერთი ყველაზე ცნობილი იდეოლოგის, წარმოშობით ფრანგი **ჟან კალვინის** ნაშრომი — „ქრისტიანული რწმენის მოძღვრება“.

რეფორმაციის იდეოლოგთა მთავარი პოსტულატი იყო ის, რომ კათოლიკური ეკლესია, სამღვდელოება და რომის პაპი არ არიან შუამავლები ადამიანსა და ღმერთს შორის და ეს ფუნქცია მათ მხოლოდ მიითვისეს. ერთადერთი შუამავალი ადამიანსა და ღმერთს შორის არის რწმენა. ისინი ამბობდნენ, რომ ეკლესია არ შეიძლება ყოფილიყო „ცოდვის შემნდობი“ და „სულის მხსნელი“. ადამიანი აღწევს სულის ხსნასა და ცოდვის შენდობას არა ეკლესიურობით, ანუ ეკლესიაში სიარულით და რელიგიური რიტუალების შესრულებით, არამედ ნამდვილი, გულწრფელი რწმენითა და რწმენის შესაბამისი ცხოვრების წესით. საეკლესიო საიდუმლოებებიდან რეფორმატორები მხოლოდ ზიარებასა და ნათლობას აღიარებდნენ. ისინი ამბობდნენ, რომ ღმერთი, რომელიც ანიჭებს ადამიანს რწმენას, თავადვე განსაზღვრავს გზას, რითაც ადამიანს შეუძლია მეტი

**მარტინ ლუთერი** დაიბადა საქსონიის ქალაქ აისლებენში. 1505 წელს დაასრულა ერფურტის უნივერსიტეტი ხელოვნების მაგისტრის ხარისხით. იმავე წელს ბერად აღიკვეცა ერფურტის ავგუსტინიანთა მონასტერში. 1508 წლიდან ლექციებს კითხულობდა ქ. ვიტენბერგის უნივერსიტეტში. 1517 წელს მან ვიტენბერგის ეკლესიის კარზე მიაჭედა თავისი ცნობილი „95 თეზისი“, მიმართული პაპის მიერ სანქცირებული ინდულგენციების წინააღმდეგ. ამ თეზისებში გადმოცემულია ახალი, პროტესტანტული — ლუთერანული მოძღვრების ძირითადი დებულებანი. ასე დაიწყო პროტესტანტული მოძ-რაობა დასავლეთ ევროპაში, რომელ-საც ბევრი მკვლევარი ახალი ხანის დასაწყისად მიიჩნევს. ლუთერი გამოვიდა ცელიბატის წინააღმდეგ. თავად შეირთო ცოლი და ეყოლა ოთხი შვილი.

**ულრიჰ ცვინგლი** — შვეიცარიაში პროტესტანტიზმის ერთ-ერთი მიმდინარეობის, ცვინგლიანობის დამაარსებელი.




მარტინ ლუთერი
1483-1546



ჟან კალვინი
1509-1564



ულრიჰ ცვინგლი
1484-1531

სიკეთის მოტანა. საზოგადოების ცხოვრების ყველა სფერო, სადაც ადამიანები ღვთის რწმენით გამსჭვალულები მოღვაწეობენ, მნიშვნელოვანია ღვთისათვის. ამით პირველად იქნა აღიარებული, რომ სამოქალაქო ცხოვრება და სამოქალაქო ინსტიტუტები არაფრით არ ჩამოუვარდება საეკლესიო-სასულიერო ინსტიტუტებს და, რომ ადამიანს არ უნდა რცხვენოდეს იმ საქმიანობის, რომელსაც მისთვის წარმატება და კეთილდღეობა მოაქვს.

**გლეხთა ომი გერმანიაში** 1525 წლის იანვარ-მაისში მიმდინარეობდა, თუმცა ცალკეულ გამოსვლებს უკვე 1524 წელს ჰქონდა ადგილი. ბუნებრივია, იყო მჭიდრო კავშირი რეფორმაციასა და ასევე რეფორმაციულად განწყობილ გლეხებს შორის, თუმცა თავად რეფორმაციის ლიდერებმა გლეხთა ომის მიმართ შეურიგებელი პოზიცია დაიკავეს. გლეხობის გამოსვლები გერმანელმა მთავრებმა სასტიკად ჩაახშეს.

**რაიხსტაგი** — საღვთო რომის იმპერიის უმაღლესი წოდებრივ-წარმომადგენლობითი ორგანო

რეფორმაციის იდეოლოგები კათოლიკური ეკლესიის რეფორმის მასშტაბის მიხედვით ერთმანეთისაგან განსხვავდებოდნენ. ზოგს, მაგ., მარტინ ლუთერი უფრო ზომიერი პოზიციის, ზოგი კი მაგ., კალვინი უფრო რადიკალური ფრთის იდეოლოგი იყო. რეფორმაციის დასაწყისად 1517 წელია მიჩნეული, როდესაც მარტინ ლუთერმა ვიტენბერგის ეკლესიის კარზე თავისი „95 თეზისი“ მიაჭედა.

ამ მოძრაობამ მალე მთელი გერმანია მოიცვა. გერმანელი მთავრების — ფიურსტების და კურფიურსტების ნაწილი კათოლიკურ ეკლესიისა და შესაბამისად კარლ V-ის მომხრე დარჩა, მნიშვნელოვანი ნაწილი კი რეფორმაციას მიემხრო. გერმანიაში სიტუაციას განსაკუთრებით კიდევ ის ამძაფრებდა, რომ რეფორმაცია **გლეხთა ომის** ფონზე მიმდინარეობდა.

კარლოს V-ის მიერ მოწვეულმა **რაიხსტაგმა** ლუთერი ერეტიკოსად გამოაცხადა და რეფორმაციულად განწყობილ მთავრებს კათოლიკური ეკლესიისადმი მორჩილებისაკენ მოუწოდა, რაზედაც მათ პროტესტი განაცხადეს. აქედან მოდის რეფორმაციული ეკლესიის კიდევ ერთი სახელი — პროტესტანტიზმი. XVI საუკუნის 40-იან წლებში კარლოს V-მ დაიწყო საომარი მოქმედებები პროტესტანტი მთავრების წინააღმდეგ, მაგრამ დამარცხდა. საბოლოოდ 1555 წელს დაიდო რელიგიური ზავი, რომლის ფორმულირება შემდეგი იყო: „ვისიცაა ქვეყანა, რწმენაც იმისია“. ეს ნიშნავდა, რომ რომელ მთავარსაც რა სწამდა, იმ რწმენის მიმდევარი იქნებოდა მისი ქვეყანაც. ამგვარად, გერმანია რწმენის მიხედვით ორად გაიყო: ნაწილმა პროტესტანტული რწმენა მიიღო, ნაწილი კი კათოლიკურ რწმენაზე დარჩა.

### მარტინ ლუთერი. „95 თეზისი“

6. პაპს არ სურს და არც ძალუს რაიმე ცოდვის მიტევება, თუ არ განაცხადებს და არ დაადასტურებს, რომ [ის] ღვთის მიერაა შენდობილი, ანდა, იგი უეჭველად მიუტევებს იმ შემთხვევებში, როცა ამის უფლება შენარჩუნებული აქვს; თუ იგი უგულებელყოფდ აამას, ცოდვა, საერთოდ , შეუნდობელი დარჩებოდა.
32. სამუდამოდ შეჩვენებულ იქნებიან თავიანთ მოძღვრებთან ერთად ისინი, ვინც დარწმუნებულია, რომ ინდულგენციის მეშვეობით მოიპოვებს დახსნას.
33. განსაკუთრებით უნლა ვერიდოთ იმათ, ვინც ამბობს, რომ პაპის ინდულგენცია - ესაა ფასდაუდებელი ღვთიური ნიჭი, რომლის შემწეობითაც ადამიანი ურიგდება ღმერთს.
53. ქრისტესა და პაპის მტრები არიან ისინი, ვინც ინდულგენციების ქადაგების გზით სავსებით ახშობენ რვთის სიტყვას [სახარებას] სხვა ეკლესიებში.

## თანამედროვე ინდუსტრიის გარიჟრაჟი.

XVI-XVII სს-ში ევროპის ბევრ მხარეში გაფანტული მანუფაქტურის, ანუ ე. წ. „სოფლური ინდუსტრიის“ განვითარება, განსაკუთრებით საფეიქრო განხრით წარიმართა. ოჯახები, საკუთარი ნაკვეთის დამუშავების გარდა სხვა საქმიანობითაც იყვნენ დაკავებულნი და ნაწარმს ქალაქს აწვდიდნენ გასასაღებლად. მაგალითად, **ლანკაშირის** მხარის ბამბის ქსოვილების წარმოება შემდგომში სრულად განვითარებულ საფაბრიკო სისტემად ჩამოყალიბდა. ამ პერიოდის ეკონომიკის არსებითი ნიშან-თვისება ის იყო, რომ სოფლის მოსახლეობას ძირითადად ქალაქის მეწარმეები ასაქმებდნენ, ისინი ამარაგებდნენ ე. წ. *გაფანტულ მანუფაქტურებს* ნედლეულით და შემდეგ მზა პროდუქცია შორეულ ბაზრებზეც კი გაჰქონდათ. გარდა ამისა, ქალაქებში ამქრულ-ხელოსნური წარმოება იშლებოდა და ადგილს ცენტრალიზებულ მანუფაქტურულ წარმოებას უთმობდა. მანუფაქტურული წარმოების ამ ეპოქას სპეციალურ სახელსაც კი უწოდებენ — „პროტო“, ან კიდევ „პრეინდუსტრიული ხანა“ და ამით XVIII ს-ის შუა წლებიდან გამოჰყოფენ პერიოდს, რომელიც ინდუსტრიული ეპოქის დასაწყისადაა მიჩნეული. მართლაც, ამ პერიოდში შეიქმნა პირველი ორთქლის მანქანები, რამაც თანდათან ხელის შრომა გამოდევნა და სამანქანო წარმოებაზე დამყარებული თანამედროვე ტიპის ქარხანა-ფაბრიკა წარმოქმნა. ამ პროცესს *ინდუსტრიულ რევოლუციასაც* უწოდებენ, რომლის შემდეგ კაცობრიობის ისტორიის ინდუსტრიული პერიოდი იწყება.

**ლანკაშირის მხარე** — საგრაფო ირლანდიის ზღვის პირას, დასავლეთ ინგლისში.

*მრეწველობის ახალი მახასიათებლები*. პრეინდუსტრიულ და ინდუსტრიულ საზოგადოებათა შორის ყველაზე აშკარა სხვაობა ამ უკანასკნელში სოფლის მეურნეობის როლის მკვეთრი შემცირებით გამოიხატება. თუმცა, ამ როლის შემცირება სოფლის მეურნეობის ნაყოფიერების ზრდით ნაზღაურდება და დღეს მას ქალაქად მცხოვრები მოსახლეობის დიდი ოდენობის გამოკვება შეუძლია. კიდევ ერთი განსხვავებაა თანამედროვე სამუშაო ძალის დიდი ნაწილის ჩართვა სამომხმარებლო სექტორში — დღეს პროპორცია აქ და მრეწველობაში დასაქმებულთა შორის 60/20-ზეა. თუმცა, ინდუსტრიალიზაციის გარიჟრაჟზე, ეკონომიკის სტრუქტურული ცვლილების დამახასიათებელი ნიშანი ფაბრიკა-ქარხნების, მაღაროებისა და სამშენებლო ინდუსტრიის გაჩენა იყო. და ვინაიდან ფაბრიკა-ქარხნებისა და სამშენებლო ინდუსტრიის ,,ლომის" წილი სწორედ ქალაქებზე მოდიოდა, სოფელში მცხოვრებთა ქალაქებისაკენ გადმოსახლებაც ინტენსიურად მომდინარეობდა.

ეს პროცესი ჯერ ინგლისს შეეხო, შემდეგ შოტლანდიას და დიდი ბრიტანეთიც სამართლიანად მოინათლა „პირველ ინდუსტრიულ სახელმწიფოდ“. XVIII ს-ის დასაწყისიდან სწორედ აქ დაიწყო ის პროცესები, რამაც თანდათანობით შესაძლებელი გახადა ერთმანეთისგან გაგვემიჯნა „თანამედროვე“ და „ადრინდელი“ მრეწველობა ზოგადად. ამ პროცესებიდან უმთავრესი გახლდათ: I. მექანიკურად მართული ხელსაწყო-იარაღების ფართო გამოყენება; II. ენერგიის ახალი წყაროების გაჩენა (წიაღისეული საწვავი); და III — იმ მასალების ფართო გავრცელება-გამოყენება, რაც პირველადი სახით ბუნებაში არ მოიპოვება.

კიდევ ერთი მახასიათებელი წარმოების მოცულობის ზრდა იყო. მრეწველობის უმრავლეს დარგებში ბევრი იმ სამუშაოს შესასრულებლად, რასაც ადრე გაცილებით უფრო დიდი დრო სჭირდებოდა და უამრავი ადამიანი ასრულებდა, მანქანა-იარაღები და მექანიკური ძალის გამოყენება დაინერგა. XVIII საუკუნეში უკვე საყოველთაოდ იყენებდნენ წყლის ძალას მრეწველობის ისეთ დარგებში, როგორიცაა მარცვლეულის გადამუშავება, საფეიქრო თუ მეტალურგიული წარმოება. შეიძლება ითქვას რომ აქედან უკვე ფაქტიურად ერთი ნაბიჯიღა რჩებოდა ელექტრონულ ძრავებზე მომუშავე საყოფაცხოვრებო საგნებისა თუ ბირთვული რეაქტორების შექმნამდე. თუმცა, ყველაზე მნიშვნელოვანი წინსვლა — ინდუსტრიალიზაციის გარიჟრაჟზე — მაინც ხისა და ნახშირის, როგორც საწვავის, *ქვანახშირით ჩანაცვლება* და *ორთქლის ძრავის გამოგონება* გახლდათ. ასევე აღსანიშნავია, რომ ქიმიის განვითარებამ უამრავი „ხელოვნური“ ანუ სინთეტური მასალის შექმნა გახადა შესაძლებელი.

**ინდუსტრიალიზაციის წინაპირობები და თანმდევი ნიშანთვისებები.** *ინდუსტრიული რევოლუცია* ასახავს ეკონომიკური ცვლილებების ხასიათს. ასე მოიხსენიებდნენ ბრიტანეთის ისტორიის იმ პერიოდს, როდესაც ფართოდ ინერგებოდა მანქანური ხელსაწყო-იარაღები საფეიქრო მრეწველობაში, როცა **ჯეიმზ უატი** თავის ორთქლის ძრავას ქმნიდა, ხოლო წარმოების საქარხნო სისტემა თავის ტრიუმფალურ სვლას იწყებდა. ინდუსტრიული რევოლუციის საწყის თარიღად პირობითად 1830 წელია მიჩნეული.

ინდუსტრიული რევოლუციის ხანაში ცვლილებები არა მარტო ინდუსტრიას, არამედ სოციალურ წყობასა და ინტელექტუალურ სფეროსაც შეეხო. შესაბამისი ცვლილებები მოხდა ვაჭრობის, ფინანსებისა თუ სოფლის მეურნეობის სფეროებში, პოლიტიკურზე რომ არაფერი ვთქვათ, მაგრამ სწორედ აზროვნების სფეროში მომხდარმა ძირეულმა ცვლილებებმა განაპირობა ყველა დანარჩენი.

შუა საუკუნეებში, ადამიანები მიხვდნენ, რომ ბუნების ძალთა საკუთარი საჭიროებისათვის გამოყენება შეეძლოთ, ხოლო იმ მეცნიერთა მოღვაწეობამ, როგორებიც იყვნენ ვთქვათ — კოპერნიკი, გალილეი, დეკარტე თუ ნიუტონი — ამგვარი წარმოდგენები კიდევ უფრო განამტკიცა. რად ღირს თუნდაც ის ფაქტი, რომ **ფრენსის ბეკონის** ცნობილმა გამონათქვამმა — *ცოდნა ძალაა* — სამეფო სამეცნიერო საზოგადოების ჩამოყალიბებას მისცა ბიძგი. ზოგი მეცნიერი იმასაც კი ვარაუდობს, რომ მრეწველობაში მეცნიერების მიღწევათა გამოყენებამ



ჯეიმზ უატი
1736-1819
შოტლანდიელი ინჟინერ-გამომგონებელი და მათემატიკოსი.



ფრენსის ბეკონი
1561-1626
ცნობილი ინგლისელი ფილოსოფოსი და იურისტი.

განსაზღვრა თანამედროვე ინდუსტრიის ხასიათი. თუკი XIX საუკუნის მეორე ნახევრიდან დავიწყებთ ათვლას, მაშინ ეს სწორიცაა: ქიმიის განვითარებამ და ელექტრობის გამოგონებამ, თუ ზოგადად სხვადასხვა მეცნიერულმა *თეორიებმა*, მართლაც დიდად იმოქმედა საერთო სამრეწველო პროცესებზე, ოღონდაც მათი, როგორც *მეთოდებად* გამოყენება, მანამდე მხოლოდ უმნიშვნელო, ძირითადად ყოფითი მიზნებისათვის ხდებოდა. „მანამდელი" მიღწევები „ცდისა და შეცდომების" პრინციპის შედეგი უფრო იყო, მაგრამ ცხადია თავად სურვილი, ანუ იმდროინდელი საზოგადოების მოთხოვნა — სიახლეები გაჩენილიყო თუნდაც ისეთ კონსერვატიულ სფეროში, როგორიცაა სოფლის მეურნეობა.

ინგლისი უპირველესი ქვეყანა იყო, რომელმაც ინდუსტრიული მეთოდებით გაზარდა საკუთარი სოფლის მეურნეობის ნაყოფიერება. ამ განხრით, ის უკვე XVII საუკუნის ბოლოს ლიდერობდა და დაახლოებით თავისი მოსახლეობის 60% ჰყავდა დასაქმებული საკვების წარმოების სფეროში (შედარებისთვის, XX საუკუნის დასაწყისში ეს ციფრი 10%-მდე დავიდა). ამას რამდენიმე ძირითადი მიზეზი ჰქონდა: ქვეყანაში შემოიტანეს და ფართოდ დანერგეს მარცვლეულისა თუ სხვა მცენარეულის ბევრი ახალი, მანამდე უცნობი ჯიში; ფართოდ დაინერგა სახნავ-სათესი მიწების ე.წ. „დასვენების" და დროებით საძოვრებად გამოყენების პრაქტიკა, რამაც თავის მხრივ საქონლის მომრავლებასაც შეუწყო ხელი და სასუქის მეტი რაოდენობაც გააჩინა მიწების გასანოყიერებლად; ბევრმა ინგლისელმა ფერმერმა საქონლის ახალი მეწველი ჯიშების გამოყვანაც დაიწყო.

აღსანიშნავია, რომ ყოველივე ამისათვის გადამწყვეტი მნიშვნელობა ჰქონდა მანამდე გაერთიანებული სახნავ-სათესი თუ საძოვარი სავარგულების დაცალკევებასა და **ფერმერულ მეურნეობებად** გარდაქმნას. ამავე დროს, სოფლის მეურნეობის ნაყოფიერების ზრდამ ქალაქის მოსახლეობის უკეთ მომარაგება-გამოკვება გახადა შესაძლებელი, თან ექსპორტიც გაზარდა. ხოლო სოფლის მოსახლეობა, თავის მხრივ, უფრო მეტად სარგებლობდა მანუფაქტურული ნაწარმით, ვიდრე ევროპის დანარჩენი მოსახლეობა იგივე პერიოდში. XVI საუკუნიდან ქ. ლონდონი თანდათანობით ინგლისური ეკონომიკის ცენტრად ჩამოყალიბდა, რასაც მისი მოხერხებული გეოგრაფიული მდებარეობაც უწყობდა ხელს. XVIII ს-ის დამდეგისათვის, მოსახლეობის რაოდენობამ იქ პარიზისას — მანამდე ევროპის უდიდესი ქალაქის მოსახლეობას — გადააჭარბა. ვაჭრობის განვითარებამ ხელი შეუწყო, აგრეთვე, ფინანსური ორგანიზაციების ჩამოყალიბებას: საგრძნობლად განვითარდა საბანკო საქმე, დაარსდა (1694 წ.) „ინგლისის ბანკი", რომელიც ამ სფეროში მონოპოლისტად იქცა და მხოლოდ ოქროს მონეტებსა თუ დიდი ნომინაციის ბა

,ნკნოტებს უშვებდა, ამას გარდა, არსებობდა კიდევ რვაასამდე ე.წ. *სასოფლო ბანკები*, რომლებიც წვრილ მოვაჭრეებზე იყო გათვლილი და რომლებიც წვრილ ფულს უშვებდნენ მიმოქცევაში.

**ფერმერული მეურნეობა** — ბაზარზე ორიენტირებული მეურნეობა.

ინგლისური ეკონომიკისათვის მნიშვნელოვანი აღმოჩნდა „დიადი რევოლუციის" ერთი შედეგი: კერძოდ, სამეფოს საჯარო ფინანსების განკარგვა უშუალოდ პარლამენტის უფლება გახდა, რამაც „სამეფო ხარჯები" მნიშვნელოვნად შეამცირა

და გამოათავისუფლა კაპიტალი ინვესტირებისათვის — განსაკუთრებით, ინფრასტრუქტურის განვითარების განხ-რით, რაც ინდუსტრიალიზაციის პროცესის დამაჩქარებლად იქცა. რკინიგზის გაჩენამდე, რაიონებიდან ქალაქამდე ტვირთის გადატანა წყლის ტრანსპორტით ხდებოდა და ამას ინგლისის კუნძულოვანი მდებარეობაც უწყობდა ხელს. XVIII ს-ის 50-იან წლებში ფართოდ დაინერგა არხების მშენებლობა, რომლებიც სატრანსპორტო მდინარეებს ერთმანეთთან და საბადოებს — ბაზრებთან აკავშირებდა.

ინგლისში სახმელეთო გზები, ძველთაგანვე ადგილობრივი საგრაფოების საზრუნავი იყო. პარლამენტმა მათ გაყვანას XVIII ს-ის მიწურულიდან განსაკუთრებული ყურადღება მიაქცია. XIX ს-ის 30-იანი წლების ბოლოსათვის, რკინიგზის საერთო სიგრძე დიდ ბრიტანეთში 1500 ინგლისურ მილს აღწევდა.

*ახალი ინდუსტრიული ტექნოლოგიების დანერგვა*. ინდუსტრიული ცვლილებების რევოლუციური ხასიათის ახსნის მცდელობისას, ისტორიკოსები განსაკუთრებით უსვამენ ხაზს მექანიზაციის ტემპების დაჩქარებასა და საფეიქრო წარმოების აღმავლობას XVII საუკუნის ბოლო ორ ათწლეულში. თუმცა, მანამდე თითქმის ერთი საუკუნით ადრე და რამდენიმე წლის შუალედით, ორი სხვა ისეთი სიახლე დაინერგა, რომელთა გავლენაც ინდუსტრიალიზაციაზე გაცილებით უფრო მნიშვნელოვანი იყო, არადა მათი სიკეთე მთლიანად მხოლოდ წლების შემდეგ დაფასდა. ლაპარაკია: 1. რკინის დნობისას კოქსის გამოყენებაზე, რამაც მძიმე მრეწველობა მთლიანად ქვანახშირზე დამოკიდებულებისაგან გაათავი-სუფლა და 2. ორთქლის ძრავის გამოგონებაზე, ახალ და მძლავრ ენერგოწყაროზე, რომელიც ჯერ ჩაენაცვლა და მერე მთლად განდევნა კიდეც ქარისა და წყლის ბორბლები.

უბრალო ნახშირის ქვანახშირით შეცვლა ბრძმედებში მრავალგზის სცადეს, მაგრამ ქვანახშირის ნედლეულის უსუფთაობის გამო მცდელობები უშედეგოდ მთავრდებოდა. ამასობაში (1709 წ.) **სტაფორდშირელმა** მჭედელმა, ვინმე აბრაჰამ დარბიმ კი მოახერხა ქვანახშირის სუფთა საწვავი ლამის ზუსტად იმავე გზით მიეღო, როგორც სხვა მჭედლები უბრალო ნახშირს იღებდნენ ხე-ტყისაგან — ანუ, მან ქვანახშირი დახშულ ქურაში გამოწვა მავნე მინარევი გაზებისგან გასაწ-

**სტაფორდშირი** — საგრაფო ცენტრალურ ინგლისში




ჰენრი კორტი
1740-1800
ჰენრი კორტიმ ლითონის დაწნეხვისა და გრეხის მეთოდები 1783-1784



თომას ნიუქომენი
1664-1729
თავისი პირველი ორთქლის ტუმბო მან 1712 წელს დააყენა.

მენდად და საბოლოო ნარჩენის სახით კოქსი შერჩა ხელთ: ლამის წმინდა ნახშირბადი, რომელიც შემდეგ საწვავად გამოიყენა ბრძმედში პირველადი თუჯის გამოსადნობად.

დარბის ტექნოლოგიური გარღვევის მიუხედავად, სიახლე მაინც მძიმედ ინერგებოდა; მისი გამოგონებიდან 40 წ-ის შემდგომაც ბრიტანული თუჯის ჯერ კიდევ მხოლოდ 5% იწარმოებოდა კოქსის საწვავის გამოყენებით. მაგრამ სწორედ ამ დროიდან დაწყებულმა ნახშირის ფასის მუდმივმა ზრდამ და **ჰენრი კორტის** მიერ შემუშავებულმა ლითონის დაწნეხვისა და გრეხის მეთოდებმა უკვე საბოლოოდ გაათავისუფლა რკინის წარმოება ნახშირის საწვავის გამოყენების საჭიროებისაგან. მჭედელ-მეფოლადეებს ყველა ამ სიახლემ მნიშვნელოვნად შეუმსუბუქა შრომაც და დანახარჯები იმ თვალსაზრისით, რომ მათი წარმოებები უკვე ქვანახშირის საბადოების სიახლოვესვე იხსნებოდა და რკინის პროდუქციის საერთო მოცულობამაც და ქვანახშირის საწვავის ხვედრითმა წილმაც მეტალურგიაში განსაცვიფრებელი სისწრაფით იწყო ზრდა. საუკუნის ბოლოსთვის, ისევ და ისევ კოქსის წყალობით, მოცულობამ 200 000 ტონას გადააჭარბა და ბრიტანეთიც რკინისა და რკინამასალების უმთავრეს ექსპორტიორად იქცა.

**ორთქლის ძრავა** თავდაპირველად მაღაროებში გამოიყენეს. რაკიღა გაიზარდა მოთხოვნილება როგორც ქვანახშირის, ისე ლითონის მადანზე, მათი სულ უფრო და უფრო დიდი სიღრმეებიდან მოპოვებაც აუცილებელი გახდა. არაერთხელ წარუმატებლად სცადეს მაღაროებიდან დაგროვილი წყლის ამოქაჩვა, მაგრამ წყალდიდობები მაინც გადაუჭრელ პრობლემად რჩებოდა. XVII ს-ის მიწურულს სამხედრო ინჟინერმა თომას სეივერიმ პატენტი მიიღო ორთქლის ტუმბოს შესაქმნელად, რომელსაც თვითონ სიყვარულით „მეშახტის მეგობარი“ უწოდა. რამდენიმე ასეთი ტუმბო დაიდგა კიდეც XVIII საუკუნის პირველ ათწლეულში, ძირითადად კორნიშის კალის საბადოებზე, მაგრამ ამ მოწყობილობას რამდენიმე პრაქტიკული წუნი ახასიათებდა — მათ შორის, მოულოდნელად გასკდომა-აფეთქებისკენ ჯიუტი მიდრეკილებაც.

**თომას ნიუქომენი**, რკინა-კავეულით მოვაჭრე და მეთუნე, კარგად იცნობდა მემაღაროელთა სატკივარს და გადაწყვიტა გამოესწორებინა შექმნილი ვითარება. დაუღალავი შრომის შედეგად, ცდისა და გამორიცხვის მეთოდების გამოყენებით, მან მართლაც მიაღწია წარმატებას და თავისი პირველი ორთქლის ტუმბოც აღმართა სტაფორდშირის ქვანახშირის მაღაროებთან.

მიუხედავად იმისა, რომ ნიუქომენის მოწყობილობა ძალიან დიდი (მას ცალკე შენობა სჭირდებოდა), უხეში და ძვირადღირებულიც იყო, მნიშვნელოვანი ეფექტი მაინც გააჩნდა და საუკუნის ბოლოსათვის ასეულობით მათგანი დაიდგა მთელ ბრიტანეთში, რამდენიმე კი მის ფარგლებს გარეთაც. იგი ძირითადად ქვანახშირის მაღაროებში გამოიყენებოდა, სადაც მისთვისვე აუცილებელი საწვავიც იაფი ჯდებოდა, თუმცა სხვაგანაც ხმარობდნენ ხოლმე — ვთქვათ, წისქვილების ასამუშავებლად, როცა წყლის დონე ბუნებრივად იკლებდა, ანდა დასახლებების წყლით მოსამარაგებლად.

თუმცა, შესრულებული სამუშაოს გათვალისწინებით, ნიუქომენის ძრავა მაინც ბევრ საწვავს მოითხოვდა. გლაზგოს

უნივერსიტეტის „მათემატიკურ ხელსაწყოთა ოსტატს" **ჯეიმს უატს** ერთი ასეთი სადემონსტრაციო ძრავის შეკეთება სთხოვეს. უატი საქმემ ისე გაიტაცა, ექსპერიმენტების ჩატარება წამოიწყო, მოგვიანებით მან პატენტიც გამოითხოვა ამ მოწყობილობის დასახვეწად და შეეცადა ცილინდრის გახურება-გაცივებისათვის აუცილებელი საწვავის ოდენობა მნიშვნელოვნად შეემცირებინა. მაგრამ რამდენიმე ტექნიკური სირთულე, მათ შორის, ცილინდრის იმგვარი სიმკვრივის უზრუნველყოფა, ორთქლი საერთოდ, რომ ვერ გაპარულიყო, საკმაოდ რთული მოსაგვარებელი აღმოჩნდა. იმ ხანად უატი მეთიუ ბოულტონს შეუამხანაგდა, წარმატებულ **ბირმინგემელ** მეწარმეს, რომელმაც ყველანაირად შეუწყო მას ხელი ექსპერიმენტების გაგრძელებაში. ამასობაში (1774 წ.) უატის შორიახლოს მცხოვრებმა მჭედელმა ჯონ უილკინსონმაც დააპატენტა ახალი საბურღი მანქანა, რომელსაც ასევე აღმოაჩნდა ძრავის ცილინდრებთან დაკავშირებული წუნი. მომდევნო წელს უატმა 25 წლით პატენტის გახანგრძლივებას მიაღწია და ფირმა „ბოულტონი და უატი" ორთქლის ძრავების კომერციული მიზნებისათვის წარმოებას შეუდგა. ერთ-ერთი პირველი მათი კლიენტიც სწორედ ჯონ უილკინსონი აღმოჩნდა, რომელსაც ძრავა თავის ბრძმედში საბერველების ასამუშავებლად სჭირდებოდა.

ძრავის შეკეთება ჯეიმს უატს 1760 წელს სთხოვეს.

**ბირმინგემი** — ქალაქი ცენტრალურ ინგლისში

შემდგომში უატმა იმდენად გააუმჯობესა თავისი მანქანა, რომ მთელი ბამბის სართავი ფაბრიკა ამუშავდა (1785 წ.) ორთქლის მანქანაზე, რამაც განუზომლად დააჩქარა ინდუსტრიის განვითარება ბრიტანეთსა და, ზოგადად, მთელ ევროპაში. საქმე ისაა, რომ ბამბის ქსოვილების წარმოება ინგლისისათვის შედარებით ახალი იყო და, შესაბამისად, არც ამქართა გაერთიანებებისათვის დამახასიათებელ სხვადასხვა ამკრძალავ კანონებსა თუ წესებს ექვემდებარებოდა, რომლებიც წარმოების უფრო ტრადიციული დარგების განვითარებას ერთგვარად ბოჭავდნენ და აფერხებდნენ.

ამასობაში ლანკაშირში **მოძრავი მაქო** გამოიგონეს, რამაც ერთ ფეიქარს უკვე ორის საქმის კეთება შეაძლებინა. სულ რამდენიმე ათეული წლის შემდეგ კი, *ხელოვნებათა სამეფო საზოგადოებამ* პრიზიც კი დააწესა სართავი მანქანის გაუმჯობესების მიზნით. ასე შეიქმნა მანქანა, რომელიც საშუალებას იძლეოდა ერთ კაცს რამდენიმე ადამიანის სამუშაო შეესრულებინა. ამათ გარდა, ბევრი სხვა პატარ-პატარა ტექნიკური წინაღობებიც არსებობდა. თუმცა ნამდვილი ნახტომი სართავი მანქანების გაუმჯობესების გზაზე **მექანიკური საქსოვი დაზგის** მოგონება იყო, რომელიც ათი კაცის საქმეს აუდიოდა.



**მოძრავი მაქო** ლანკაშირელმა **ჯონ ქეიმ** 1733 წელს გამოიგონა.

რაკიღა ბრიტანეთში ბამბა არ მოჰყავდათ, მისი იმპორტი კარგად გვიჩვენებს ინდუსტრიის ამ დარგის განვითარების ტემპებს. თუკი XVIII საუკუნის დასაწყისში 500 ტონაზე ნაკლები შემოჰქონდათ, საუკუნის 70-იან წლებში იგი უკვე 2,500-ს შეადგენდა, ხოლო 1800 წლისათვის 25 ათასს გადააჭარბა. ბამბა ძირითადად ინდოეთიდან, კარიბის კუნძულებიდან, ამერიკის სამხრეთ შტატებიდან შემოჰქონდათ, თუმცა მონების შრომის გამოყენების მიუხედავად, მისი მოყვანა -კრეფა მაინც საკმაოდ ძვირი ჯდებოდა, სანამ **ბამბის საკრეფი მექანიკური** მანქანა არ გამოიგონეს, რამაც ამერიკის სამხრეთ შტატებს სულ მალე ბამბის ექსპორტის მხრივ მოწინავე პოზიცია დააკავებინა. 1860 წელს, ბრიტანეთმა იქიდან უკვე 500 ათასი ტონა ბამბის ნედლეული შემოზიდა.

მანქანა, რომელიც საშუალებას იძლეოდა ერთ კაცს რამდენიმეს სამუშაო შეესრულებინა. ჯეიმზ ჰარგრივზმა 1770 წელს შექმნა.

**მექანიკური საქსოვი დაზგა**, რომელიც ათი კაცის სამუშაოს ასრულებდა 1820 წელს ქ. მანჩესტერში „შარპისა და რობერტსის" ფირმამ გააწყო.

რადგან წარმოების ხარჯები მცირდებოდა, ხოლო მოცულობა გაიზარდა, ბამბის ნაწარმმა XIX საუკუნის დასაწყისში უკვე შალისას გადააჭარბა და მისი ნახევარი ბრიტანეთს საზღვარგარეთ გაჰქონდა გასაყიდად.

**ბამბის საკრეფი მანქანა** 1793 წელს ამერიკაში იმიგრანტმა ელი უიტლიმ გამოიგონა.

ასევე დიდი ნახტომი შეიმჩნეოდა მეთუნეობაშიც. ჩინეთიდან შემოტანილმა ფაიფურმა, შეძლებული ხალხის ყოფაში ოქროსა და ვერცხლის ჭურჭელი ჩაანაცვლა, ხოლო ყავისა და ჩაის პოპულარობამ, საშუალო ფენაშიც „ფაიფურომანია" გამოიწვია და, შესაბამისად გაჩნდა მოთხოვნა ადგილობრივი წარმოების იაფ ფაიფურზე. ამან ქვანახშირის საბადოების ირგვლივ, ათასობით პატარ-პატარა საამქროს გახსნა განაპირობა, განსაკუთრებით ეს ითქმის სტრაფორდშირის მხარეზე.



**ანტუან ლავუაზიე**
1743-1794

დიდი მნიშვნელობა ჰქონდა ასევე ქიმიის, როგორც მეცნიერების წინსვლას; ამ მხრივ განსაკუთრებით აღსანიშნავია ფრანგი **ლავუაზიესა** და მისი მოწაფეების მიღწევები. წარმოუდგენლად გაფართოვდა საპნის, ქაღალდის, შუშის, საღებავებისა და სხვა წარმოებები, რაშიც დიდი წვლილი მიუძღვის გოგირდმჟავას ინდუსტრიულ გამოყენებას (მანამდე იგი მხოლოდ ალქიმიკოსებისათვის იყო ცნობილი და მეტად სახიფათო ნივთიერებად მიაჩნდათ). ასევე უნდა ავღნიშნოთ კაუსტიკური სოდის ფართოდ გამოყენების დაწყებაც XIX საუკუნეში; მართლაც, კიდევ ერთი ფრანგის, ნიკოლა ლებლანის მიერ ალკალოიდების მიღებამ ჩვეულებრივი მარილის გამოყენებით (1791 წ.), დიდი კომერციული მოგება მოუტანა ბრიტანეთს. სწორედ ეს, როგორც მას უწოდებდნენ, „ხელოვნური სოდა", დიდად წაადგა მსუბუქი მრეწველობის სხვადასხვა სფეროებს.

საინტერესოა, რომ ქვანახშირის წარმოება სარკინიგზო გზების გაყვანის პირველმიზეზადაც იქცა. მანამდე, მოპოვებული მადანი ხელით ამოჰქონდათ, 1760 წელს პონებშებმული ურიკების გამოყენება დაიწყეს, რამაც ამ ურიკებისათვის ლიანდაგის დაგება გამოიწვია. შემდეგ უკვე ისიც მოისაზრეს, რომ ლიანდაგები მდინარეებამდე, ანუ სატრანსპორტო არხებამდეც მიეყვანათ და ურიკები საკუთარი სიმძიმის ძალით დაეგორებინათ, უკან კი სწორედ ცხენების მეშვეობით ამოეტანათ. სანამ ბრიტანეთში პირველი ორთქმავალი გაივლიდა რკინიგზაზე, იქ უკვე ასობით მილი ლიანდაგი ჰქონდათ დაგებული.

## ბურჟუაზიული რევოლუციები

**ინგლისის რევოლუცია.** XVII ს-ის დასაწყისში ინგლისი ევროპის ერთ-ერთ მოწინავე ქვეყანას წარმოადგენდა. მრეწველობა დიდ აღმავლობას განიცდიდა, სადაც ახალი ტექნოლოგიები და შრომის ორგანიზების ახალი ფორმები წარმატებით ინერგებოდა. ამის წყალობით ინგლისის მრეწველობა წარმოების ახალ, კაპიტალისტურ ფორმაზე გადადიოდა. ინგლისში ევროპის ქვანახშირის 4/5 მოიპოვებოდა. ერთი საუკუნის მანძილზე რკინის 3-ჯერ, ხოლო ტყვიის, სპილენძის, კალის წარმოება 6-8-ჯერ გაიზარდა. დიდ წარმატებას მიაღწია მაუდის წარმოებამ, რომელიც ინგლისის ექსპორტის 80 %-ს

შეადგენდა. XVI ს-ში და XVII ს-ის I ნახევარში ინგლისში ძალზე გაიზარდა, როგორც საშინაო, ისე განსაკუთრებით საგარეო ვაჭრობის მოცულობა. თანდათანობით ჩამოყალიბდა დიდი სავაჭრო კომპანიები, რომლებსაც სავაჭრო ინტერესები მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში ჰქონდათ. იმ დროს, როდესაც ევროპის უმრავლეს ქვეყანაში, მათ შორის დაწინაურებულებშიც კი (ჰოლანდიის გარდა) კაპიტალისტური ურთიერთობები სოფლად შედარებით ნელა იკიდებდა ფეხს, ინგლისის სოციალურ-ეკონომიკური განვითარების თავისებურებას, სოფლად კაპიტალისტური ურთიერთობების განვითარების სწრაფი ტემპი წარმოადგენდა.

მართლაც, სწრაფად მზარდი მაუდის წარმოებას ნედლეული — მატყლი ესაჭიროებოდა, რამაც ცხვარზე დიდი მოთხოვნილება წარმოქმნა. ცხვარზე მოთხოვნის ზრდას კი, მეცხვარეობის კაპიტალისტურ რელსებზე გადაწყობა მოჰყვა, რაც მატყლის საბაზროდ, ანუ გასაყიდად წარმოებას გულისხმობს.

XVII ს-ის დასაწყისისათვის ინგლისის ეკონომიკურ ცხოვრებაში წამყვანი ადგილი კაპიტალისტურ წარმოებას ეჭირა, მაშინ, როდესაც პოლიტიკური სფერო მთლიანად ფეოდალური რჩებოდა და სწრაფად მზარდი ბურჟუაზია პოლიტიკურ ხელისუფლებას მოშორებული იყო. ეკონომიკურ და პოლიტიკურ წყობას შორის დაპირისპირება ინგლისის რევოლუციის მთავარ მიზეზად იქცა.

XVII ს. ევროპის ბევრ ქვეყანაში და მათ შორის ინგლისშიც აბსოლუტიზმის ხანაა. ოღონდ, კონტინენტური დასავლეთ ევროპის ქვეყნებისაგან განსხვავებით, სადაც მეფის აბსოლუტური მმართველობის დამყარებას წოდებრივ-წარმომადგენლობითი ორგანოების მოწვევა-მუშაობის პრაქტიკულად შეწყვეტა მოჰყვა, ინგლისის პარლამენტის მოწვევა, არასდროს შეწყვეტილა.

ამ მხრივ ვითარება **ჩარლზ I**-ის გამეფებით შეიცვალა, რომელიც პარლამენტს თავიდანვე დაუპირისპირდა. მეფესა და პარლამენტს შორის ურთიერთობა იმანაც გაამწვავა, რომ 1626-1630 წლებში ინგლისმა არაერთი საგარეო მარცხი განიცადა,


ლუი XIII ბურბონი
საფრანგეთის და ნავარის მეფე
1610-1643


კარდინალი რიშელიე
1585-1642


ჩარლზ I სტიუარტი
ინგლისის მეფე

რამაც ქვეყნის მრეწველობას და ვაჭრობას დიდი დარტყმა მიაყენა.

ჩარლზ I ხაზინის შევსებას პარლამენტის ნებართვის გარეშე გადასახადების გაზრდით შეეცადა. ამან მეფის ხელისუფლება პარლამენტს საბოლოოდ დაუპირისპირა. ჩარლზ I-მა პარლამენტი დაითხოვა (1629 წ.). მაგრამ ქვეყანაში პოლიტიკური დაძაბულობა ვერ განიმუხტა. სახელმწიფოში თანდათანობით რევოლუციური სიტუაცია მომწიფდა. მეფე იძულებული გახდა პარლამენტი კვლავაც მოეწვია (1640 წ.). ეს პარლამენტი ისტორიაში ხანგრძლივი პარლამენტის სახელით შევიდა, რადგან ერთხელ მოწვეული შემდგომი 13 წლის მანძილზე უცვლელი შემადგენლობით განაგრძობდა მუშაობას.

ახლადმოწვეული პარლამენტი ჩარლზ I-ს თავიდანვე დაუპირისპირდა. მალე (1642 წ.) ინგლისის მეფესა და პარლამენტს შორის საქმე სამოქალაქო ომამდე მივიდა. საომარი მოქმედებები თავდაპირველად მეფისა და მისი მომხრეების — **კავალერების** უპირატესობით წარიმართა. შემდეგ კი წარმატება პარლამენტის არმიას — *მრგვალთავიანებს* ხვდა წილად. პარლამენტის არმიას სათავეში **ოლივერ კრომველი** ედგა.

1648 წელს პარლამენტის არმიამ ჩარლზ I დაატყვევა. პარლამენტმა თავისი თავი ქვეყნის უმაღლეს ხელისუფლად გამოაცხადა, ხოლო ჩარლზ I საგანგებოდ შექმნილ უმაღლეს სასამართლოს გადასცა. სასამართლომ ინგლისის მეფეს სიკვდილი მიუსაჯა, რომელიც სისრულეში მოიყვანეს კიდეც. ინგლისი რესპუბლიკად გამოცხადდა.

ინგლისში რესპუბლიკამ 4 წელი იარსება. 1653 წლის დასასრულს ოლივერ კრომველმა *ხანგრძლივი პარლამენტი* დაითხოვა და ლორდპროტექტორის სახელით ქვეყნის ერთპიროვნულ მმართველად იქცა. კრომველის გარდაცვალების შემდეგ მისმა შვილმა რიჩარდ კრომველმა ხელისუფლება ვერ შეინარჩუნა და იძულებული გახდა ინგლისი დაეტოვებინა. მალე (1660 წ-ის 25 აპრილს) ინგლისში მონარქიის რესტავრაცია, ანუ აღდგენა მოხდა. ტახტზე სიკვდილით დასჯილი ჩარლზ I-ის ვაჟი **ჩარლზ II** ავიდა. ახალმა მეფემ საზეიმოდ პირობა დადო, რომ პოლიტიკურ ამნისტიას გამოაცხადებდა და მოქალაქეების რევოლუციის პერიოდში შეძენილ ქონებას არ

**კავალერები** — მეფის მომხრე არისტოკრატები, რომლებიც ძირითადად ცხენოსან ჯარს შეადგენდნენ.

**მრგვალთავიანები** — პარლამენტის მომხრეები, რომლებსაც ეს მეტსახელი თმის მოკლედ შეჭრის გამო ეწოდათ.



ოლივერ კრომველი
1599-1658
დაიბადა კემბრიჯში, მიწათმფლობელის ოჯახში. იქვე დაამთავრა კოლეჯი. სამოქალაქო ომამდე ეწეოდა საშუალო შეძლების მემამულის ცხოვრებას.



ჩარლზ II
ინგლისის მეფე

შეეხებოდა. ჩარლზ II-მ „თავისუფლებათა დიდი ქარტია“ და პარლამენტის მიერ მიღებული მთელი რიგი უმაღლესი პოლიტიკური აქტები დაამტკიცა და ხალხს აღუთქვა, რომ ქვეყანას პარლამენტთან ერთად მართავდა.

## საფრანგეთის დიდი რევოლუცია.

რამდენადაც ინგლისში რევოლუციის შედეგად ფეოდალური სისტემა, რომელსაც სამეფო კარი და მეფის აბსოლუტური ხელისუფლება განასახიერებდა, წარსულს ჩაბარდა. საფრანგეთში ეს სისტემები ინსტიტუციონალურად საკმაოდ მძლავრად იყო წარმოდგენილი, რაც, უპირველეს ყოვლისა, გლეხთა ფეოდალურ ვალდებულებებში, ბურჟუაზიის უუფლებობასა და, ზოგადად, ფეოდალური არისტოკრატიის ფორპოსტში — სამეფო კარსა და მეფის აბსოლუტურ ხელისუფლებაში გამოიხატებოდა.

ასე რომ, როცა ბრიტანეთში „ინდუსტრიულ რევოლუციას“ საფუძველი ეყრებოდა, საფრანგეთში წინააღმდეგობა სულ უფრო მწვავდებოდა ყოვლისშემძლე, თუმცა ხშირად ვალებში გახლართულ ფეოდალურ არისტოკრატიასა და უუფლებო, თუმცა იმავდროულად საკმაოდ შეძლებულ მეწარმეებსა თუ ბანკირებს, ანუ ბურჟუაზიას შორის, რაც საბოლოოდ, *დიდი ფრანგული რევოლუციით* დასრულდა.

მსოფლიო მასშტაბით ფეოდალურ წყობილებაზე კაპიტალიზმის გამარჯვების საქმეში ყველაზე დიდი როლი საფრანგეთის დიდმა რევოლუციამ შეასრულა. საფრანგეთის რევოლუციის მთავარი წინამძღვარი, ისევე როგორც მისგან 130 წლით დაშორებული რუსეთის რევოლუციისა, აგრარული, ანუ მიწის საკითხი იყო. ქვეყანაში კაპიტალისტური წარმოების განვითარების მიუხედავად, მიწა მაინც ფეოდალური კლასის ხელში რჩებოდა, და კვლავაც მოქმედებდა შუა საუკუნეებრივი პრინციპი: „არ არის მიწა სენიორის (ფეოდალის) გარეშე“. მიწის უდიდესი ნაწილი თავადაზნაურობას და ეკლესიას ეკუთვნოდა. ფრანგ გლეხებს ძირითადად მიწა არ გააჩნდათ. ისინი ფეოდალის — ბატონის მიწას ამუშავებდნენ და მათ სასარგებლოდ ფულად, ზოგ შემთხვევაში კი ნატურალურ რენტასაც იხდიდნენ. ამის გარდა გლეხები ვალდებული იყვნენ თავისი შემოსავლის 10% ეკლესიის და 25% სახელმწიფო ხაზინის სასარგებლოდ გადაეხადათ. ასე, რომ ისინი ერთდროულად მეპატრონის, ეკლესიისა და მეფის უღლის ქვეშ იმყოფებოდნენ და თავის გამოსაკვებად აუცილებელი პროდუქტის დიდი ნაწილი გადასახადში მისდიოდათ.

უკმაყოფილო იყო საფრანგეთის ბურჟუაზიაც. ქალაქურ წარმოებაში კვლავ ხელოსნურ-ამქრული წყობა ბატონობდა, რაც მანუფაქტურებისა და ვაჭრობის განვითარებას ხელს უშლიდა. XVIII ს-ის 70-იან წლებში ამქრული შეზღუდვების გაუქმებას ჯერ კიდევ საფრანგეთის  ფინანსთა მინისტრი ტიურგო შეეცადა, მაგრამ ის მალევე თანამდებობიდან გადააყენეს. ვაჭრობას სულს უხუთავდა მაღალი საბაჟო გადასახადები. ასე, რომ ძლიერი ფეოდალური ელემენტები ეკონომიკასა და ვაჭრობაში და ფეოდალური არისტოკრატიის პოლიტიკური ბატონობა ქვეყანაში საფრანგეთის რევოლუციის  მთავარი მიზეზი იყო.

XVIII ს-ის 80-იან წლებში საფრანგეთში დაიწყო ეკონომიკური და პოლიტიკური კრიზისი. საფრანგეთის მეფე ლუი XVI იძულებული გახდა 1789 წლის 5 მაისს ვერსალში გენერალური შტატები მოეწვია, რომელიც საფრანგეთის მეფეების მიერ 75 წელი აღარ შეკრებილიყო. გენერალური შტატები საფრანგეთში წოდებების მიხედვით იწვეოდა. ცალკე უნდა შეკრებილიყვნენ: პირველი — საეკლესიო წოდება; მეორე — თავადაზნაურთა წოდება და მესამე წოდება, რომელიც ქალაქებს — სამრეწველო-სავაჭრო ბურჟუაზიას წარმოადგენდა. მოკლე ხანში სამივე ამ წოდების წარმომადგენლები გაერთიანდნენ და უმაღლესი საკანონმდებლო ორგანოს — დამფუძნებელი კრების შექმნა გამოაცხადეს. დამფუძნებელი კრება მოწოდებული იყო ქვეყნისათვის ძირითადი კანონი, ანუ კონსტიტუცია შეედგინა. ამის საპასუხოდ, სამეფო კარმა სხვადასხვა რეგიონიდან პარიზისკენ ჯარის ნაწილები დაძრა. ცნობამ დამფუძნებელი კრების წინააღმდეგ სამხედრო ძალის მოსალოდნელი გამოყენების შესახებ მთელი საფრანგეთი აღაშფოთა. დაიწყო ჯარსა და ხალხს შორის შეტაკებები. **1789 წლის 14 ივლისს** პარიზელები **ბასტილიის** ციხე-სიმაგრისკენ დაიძრნენ. ციხე-სიმაგრის კომენდანტმა ხალხის წინააღმდეგ ცეცხლის გახსნა ბრძანა, მაგრამ არტილერისტები ხალხის მხარეს გადავიდნენ, რასაც ხალხის მიერ ბასტილიის აღება მოჰყვა. ბასტილიის აღების დღე 14 ივლისი საფრანგეთის დიდი რევოლუციის დაწყების დღედ ითვლება. მეფე იძულებული გახდა დამფუძნებელი კრების გადაწყვეტილებები დაემტკიცებინა. მალევე დამფუძნებელმა კრებამ ფეოდალური სისტემის გაუქმება გამოაცხადა. გაუქმდა გლეხთა ყოველგვარი ფეოდალური ვალდებულება, მათ შორის საეკლესიო მეათედიც. 26 აგვისტოს დამფუძნებელმა კრებამ *„ადამიანისა და მოქალაქის უფლებათა დეკლარაცია“* მიიღო, რომელმაც, მთელ მსოფლიოში ადამიანის უფლებების დაცვისა და სამართლის განვითარებაში უდიდესი როლი ითამაშა.



**ბასტილიის აღება**
1789 წელი

„ადამიანისა და მოქალაქის უფლებათა დეკლარაცია“ მცირე შესავლისა და 17 პუნქტისაგან შედგება. სადაც გაცხადებულია, რომ ქვეყანაში ხელისუფლება ხალხს ეკუთვნის, რომ ადამიანები თავისუფალი და კანონის წინაშე თანასწორნი არიან, რომ ყველაფერი ნებადართულია, რაც არ არის აკრძალული კანონით და არ ზღუდავს სხვის უფლებებს.

უფლებებში იგულისხმებოდა პიროვნული თავისუფლება, საკუთრების უფლება, უსაფრთხოება და ჩაგვრისათვის წინააღმდეგობის გაწევის უფლება. დეკლარაციაში ჩამოთვლილი იყო ამ უფლებათა დაცვის აუცილებელი წინაპირობები: კანონის საყოველთაობა, სიტყვისა და ბეჭდური სიტყვის თავისუფლება, გონივრული საგადასახადო სისტემა, რასაც თავად მოქალაქეები, ან მათი წარმომადგენლები ანიჭებდნენ კანონის ძალას და საჯარო მოხელეთა პასუხისმგებლობა.

დამფუძნებელმა კრებამ საეკლესიო მიწების კონფისკაცია გამოაცხადა და დაიწყო კონსტიტუციის შემუშავება, რომელიც 1791 წელს მიიღო. კონსტიტუციით საფრანგეთი კონსტიტუციურ მონარქიად გამოცხადდა, სადაც მეფე აღმასრულებელი ხელისუფლების მეთაური, უმაღლესი საკანონმდებლო ორგანო კი — საკანონმდებლო კრება იყო.

მეფე და სამეფო კარი დამფუძნებელი კრების ამ გადაწყვეტილებებს მტრულად შეხვდა, მაგრამ ხალხის შიშით იძუ-

ლებული იყო დაემტკიცებინა. დამფუძნებელ კრებაზე თავიანთი ნიჭიერებით, პატრიოტიზმითა და დემოკრატიული თვალთახედვით თავი გამოიჩინეს დეპუტატებმა: **ჟორჟ დანტონმა**, **მაქსიმილიან რობესპიერმა** და **ჟან პოლ მარატმა**. შემდგომში ისინი დიდი ფრანგული რევოლუციის სიმბოლოდ იქცნენ.



**ჟორჟ ჟაკ დანტონი**
1759-1794

ლუი XVI და მისი გარემოცვა კონტრრევოლუციურ გადატრიალებას ამზადებდა. ამ დროისათვის მრავალი არისტოკრატი უკვე საზღვარგარეთ გაიქცა და ევროპის სხვადასხვა სახელმწიფოების მონარქებს საფრანგეთში შემოჭრისა და რევოლუციური პარიზის დაკავებისაკენ მოუწოდებდა. ამავე დროს პარიზიდან და, საერთოდ, საფრანგეთიდან გაქცევას მეფე-დედოფალიც შეეცადა. მეფის ეტლი საზღვართან ახლოს დააკავეს და კვლავაც პარიზში დააბრუნეს. მალე დამფუძნებელმა კრებამ თავი დაშლილად გამოაცხადა და ძალაუფლება ახალი საარჩევნო კანონის მიხედვით არჩეულ საკანონმდებლო კრების ხელში გადავიდა. საკანონმდებლო კრებამ პარიზში რევოლუციის აღმავლობის ფონზე მონარქიის დამხობა გამოაცხადა. ლუი XVI დააპატიმრეს.



**მაქსიმილიან რობესპიერი**
1758-1794

საკანონმდებლო კრებამ ახალი უფრო დემოკრატიული საარჩევნო კანონი მიიღო, რაც **ქონებრივი ცენზის** გაუქმებაში გამოიხატა — ქონების მიუხედავად ხმის უფლება 21 წლის მიღწეულ ყველა მამაკაცს მიეცა.

საკანონმდებლო კრებამ მიიღო კანონი სათემო მიწის განაწილებისა და არისტოკრატი ემიგრანტების მიწების გლეხებზე იჯარით უვადო სარგებლობაში ან კიდევ, თანხის გადახდის შემთხვევაში, სრულ საკუთრებაში გადაცემის შესახებ.

ამავე ხანებში სახელმწიფომ გაყიდა საეკლესიო მიწების მნიშვნელოვანი ნაწილი.

გამოიცა დეკრეტი ახალი საკანონმდებლო ორგანოს — ნაციონალური კონვენტის არჩევის შესახებ, რომლის არჩევა უკვე ახალი საარჩევნო კანონით მოხდა. ნაციონალური კონვენტი 750 დეპუტატისგან შედგებოდა. აქედან 100 ადგილი უფრო მემარცხენე დემოკრატიულ ძალებს — **იაკობინელებს** ერგოთ, 165 კი მემარჯვენე **ჟირონდისტებს**. დანარჩენი დეპუტატები მათ შორის მერყეობდნენ. ამიტომ ამ ნაწილს ჭაობს ეძახდნენ. კონვენტში იაკობინელებსა და ჟირონდისტებს შორის დავა გაიმართა. დავის საგანს ლუი XVI-ის ბედი წარმოადგენდა. ჟირონდისტებს მეფის გადარჩენა უნდოდათ, მაგრამ რევოლუციური მოძრაობის აღმავლობის ფონზე იაკობინელებმა გაიმარჯვეს და მეფე სიკვდილით იქნა დასჯილი.



**ჟან პოლ მარატი**
1743-1793

ევროპის მონარქიებმა რევოლუციური საფრანგეთის წინააღმდეგ კოალიციის შექმნა გადაწყვიტეს. ავსტრიის იმპერატორმა და პრუსიის მეფემ ხელი მოაწერეს დეკლარაციას საფრანგეთის მეფის დახმარების შესახებ. საფრანგეთმა დასწრება ამჯობინა და ავსტრიას ომი გამოუცხადა (1792 წ. გაზაფხულზე). ამას პრუსიის მხრიდანაც ომში ჩაბმა მოჰყვა.

მოწოდებას „სამშობლო საფრთხეშია" მთელი საფრანგეთი გამოეხმაურა. პარიზს მოხალისეები საფრანგეთის სხვა-

დასხვა კუთხეებიდან მოაწყდნენ. ამასობაში პრუსიელები საფრანგეთის საზღვრებში შემოიჭრნენ, მაგრამ სასტიკად დამარცხდნენ.

ლუი XVI-თვის თავის მოკვეთა ევროპის სახელმწიფოებმა საბაბად გამოიყენეს და საფრანგეთის წინააღმდეგ ავსტრია-პრუსიას შეუერთდნენ. ასე შეიქმნა საფრანგეთის წინააღმდეგ *I კოალიცია*, რომელშიც ავსტრიისა და პრუსიის გარდა ესპანეთი, ინგლისი, ჰოლანდია, სარდინია, ნეაპოლი და აგრეთვე მრავალი წვრილი გერმანული სახელმწიფო შედიოდა.

ამის პარალელურად საფრანგეთში რევოლუცია ღრმავდებოდა. ომის ხარჯების დასაფარავად ჟირონდისტულმა მთავრობამ ქაღალდის ფულის გამოშვება დიდი რაოდენობით დაიწყო, რასაც ინფლაცია და ხალხის ეკონომიკური მდგომარეობის გაუარესება მოჰყვა. პარიზის მოსახლეობა კვლავაც ქუჩაში გამოვიდა, ჟირონდისტები დაამხეს და სათავეში იაკობინელები მოვიდნენ.

იაკობინელებმა ახალი კონსტიტუცია მიიღეს, რომლის მიხედვით საფრანგეთი რესპუბლიკად გამოცხადდა. რობესპიერი, დანტონი და მარატი სახელმწიფოს სათავეში მოექცნენ.

იაკობინელებმა ინფლაციასთან ბრძოლა ფასების „მაქსიმუმის“ დაწესებით გადაწყვიტეს. აგრეთვე სასტიკი ბრძოლა გამოუცხადეს სპეკულაციას. თანამედროვე ეკონომიკური ცოდნით ცხადია რომ ეს პოლიტიკა, რაც სახელმწიფოს მხრიდან ეკონომიკურ ურთიერთობებში უხეშ ჩარევას გულისხმობს სასურველ დადებით ეფექტს ვერ მოიტანდა. იაკობინელთა მმართველობის ხანას იაკობინური დიქტატურაც ეწოდება. მათი, თუ ქვეყნის მტერი, ასეთად კი სპეკულანტიც მოიაზრებოდა, **გილიოტინაზე** ადიოდა — თავს ჰკვეთდნენ. გილიოტინამ ბევრი მოქალაქის სიცოცხლე შეიწირა, მათ შორის რევოლუციონერებისაც. ასეთმა მკაცრმა მმართველობამ, თავდაპირველად, ერთგვარი დადებითი როლი ითამაშა. მოღალატეები დაშინდნენ. ჯარი მოწესრიგდა და ევროპული ქვეყნების **ინტერვენციაც** მოგერიებულ იქნა, მაგრამ მალე თვით იაკობინელებში დაიწყო ურთიერთქიშპი. პირველად დანტონს მოჰკვეთეს თავი, დაადანაშაულეს რა რევოლუციის ღალატში. შემდეგ კონვენტმა რობესპიერი, მისი ძმა და პარიზის თვითმმართველობაში — კომუნაში რობესპიერის მომხრე წევრები დააპატიმრა. მათ სასამართლოს გარეშე სიკვდილით დასჯა გამოუცხადეს და ყველა გილიოტინაზე აიყვანეს.

რობესპიერის სიკვდილით დასჯის შემდეგ გააუქმეს ყველა შეზღუდვა, რომელიც სპეკულაციას ეხებოდა. მოგვიანებით „ფასების მაქსიმუმიც“ გაუქმდა. ბურჟუაზიული რევოლუცია საფრანგეთში ამ მოვლენებით არ დასრულებულა. ის 80 წელზე მეტ ხანს გრძელდებოდა. რევოლუციას კონტრრევოლუცია მოჰყვებოდა და საფრანგეთი ხან რესპუბლიკად ცხადდებოდა, ხან სამეფო ხელისუფლების რესტავრაცია ხდებოდა და ტახტზე კვლავ ბურბონების დინასტია ადიოდა. ამავე შუალედში საფრანგეთი რამდენიმეჯერ იმპერიადაც გამოცხადდა, როცა ხელისუფლება ახალგაზრდა გენერალმა **ნაპოლეონ ბონაპარტემ** ჩაიგდო, რომელმაც თავის დროს თავი

**იაკობინელები** — მონასტრის სახელიდან მოდის, რომელშიც რევოლუციონერთა უფრო რადიკალურად განწყობილი ნაწილი თავდაპირველად იკრიბებოდა.

**ჟირონდისტები** — იაკობინელებს გამოეყვნენ. მათი სახელი დეპარტამენტ ჟირონდის სახელიდან წარმოსდგა, საიდანაც აირჩნენ ამ უფრო კონსერვატორულად განწყობილი ფრთის უმრავლესობა.

ავსტრიის იმპერატორმა **ლეოპოლდ II**-მ და პრუსიის მეფემ ფრიდრიჰ **ვილჰელმ II**-მ დეკლარაციას საფრანგეთის მეფის დახმარების შესახებ ხელი 1791 წელს მოაწერეს.

ახალი კონსტიტუცია 1793 წელს იქნა მიღებული.



**გილიოტინა** — თავის მოსაკვეთი ხელსაწყო, გამოგონილი ფრანგი ექიმის, გილიოტენის მიერ.

**ინტერვენცია —** შემოჭრა, შემოსევა.



**ნაპოლეონ ბონაპარტე**
საფრანგეთის იმპერატორი
1804-1814;
1815 წლის 20 მარტი – 22 ივნისი

მეფის მომხრეების აჯანყების ჩახშობაში გამოიჩინა. 1948 წელს კი ხელისუფლება ნაპლეონის ძმისშვილმა ლუი ბონაპარტმა ჩაიგდო და თავი იმპერატორ **ნაპოლეონ III**-დ გამოაცხადა. საბოლოოდ რესპუბლიკური წყობა საფრანგეთიში პრუსიასთან მარცხის შემდეგ 1871 წლიდან დამყარდა,

საფრანგეთის ბურჟუაზიული რევოლუციის შემდეგ ბურ-ჟუაზიული რევოლუციების ტალღა მთელ ევროპას მოედო და თანდათან აზიიკსენაც გადაინაცვლა, რასაც ამ ქვეყნებში ფეოდალური წყობილების დამხობა და კონსტიტუციური მონარქიების ან საერთოდაც რესპუბლიკური წყობილებების დამყარება მოჰყვა. პირველი ბურჟუაზიული რევოლუცია ყველაზე დაწინაურებულ ქვეყანაში—ნიდერლანდებში მოხდა, შემდგომ ინგლისში, საფრანგეთში, და თანდათან მეტ-ნაკლები წარმატებით მიიწევდა შედარებით ნაკლებად განვითარებული რეგიონებისკენ როგორც სამხრეთით - ესპანეთი, პორტუგალია (1820-1823 წწ), ისე აღმოსავლეთით - ბელგია (1830წ.), გერმანული სახელმწიფოები და ავსტრია უნგრეთი (1848წ.), იტალია (1849წ.), და ა.შ. რუსეთამდე უკვე მეოცე საუკუნეში მიაღწია და თურქეთსა და ირანსაც გადასწვდა.

**ნაპოლეონ ბონაპარტე —** დაიბადა კუნძულ კორსიკაზე წვრილი აზნაურის ოჯახში. 1781-1785 წლებში სწავლობდა პარიზის სამხედრო სკოლაში, შემდეგ მსახურობდა საფრანგეთის არმიაში უმცროსი ლეიტენანტის ჩინით. მიღებული ჰქონდა ბრწყინვალე განათლება და ახალგაზრდობაში ფრანგი განმანათლებლების იდეებს იზიარებდა. საფრანგეთის ბურჟუაზიული რევოლუციის ხანაში თავდაპირველად ნაპოლეონი იაკობინელთა კლუბის წევრი გახდა და მაქსიმილიანე რობესპიერის ძმას ოგიუსტენ რობესპიერს დაუახლოვდა. 1793 წელს საფრანგეთის არმიამ ნაპოლეონის გეგმის მიხედვით ქალაქი ტულონი მეამბოხეებისაგან და ინგლისელებისაგან გაანთავისუფლა. ამ გამარჯვებისათვის 24 წლის კაპიტან ბონაპარტეს ბრიგადის გენერლის წოდება მიენიჭა. 1794 წელს ნაპოლეონი იტალიაში მოქმედ ფრანგულ არმიას მთავარსარდლობდა. აქედან დაიწყო მისი თავბრუდამხვევი პოლიტიკური კარიერა.

# კაცობრიობის განვითარების ეტაპები - ინდუსტრიალიზაცია და იმპერიალიზმის გაფურჩქვნის ხანა

# XI თავი

**ეპოქის მოკლე დახასიათება**

*მოსახლეობა*. 1800 წლისთვის ევროპის მოსახლეობა 200 მილიონს აღწევდა, ხოლო 1900 წლისთვის კი — 400 მილიონსაც გადააჭარბა. მოსახლეობის ზრდა ოდნავ დამუხრუჭდა XX საუკუნეში, განსაკუთრებით დანარჩენი მსოფლიოს მოსახლეობის ზრდის ფონზე. თუმცა, 1950 წლისთვის ის მაინც უკვე 550 მილიონს შეადგენდა.

თუ ამ რიცხვებს დანარჩენი მსოფლიოს მოსახლეობის ზრდის მაჩვენებლებსაც შეუაფარდებთ, აღმოჩნდება, რომ დედამიწის მოსახლეობა, ცივილიზაციის გაჩენიდან XIX საუკუნემდე ყოველ ათასწლეულში, ორმაგდებოდა; ხოლო მხოლოდ XIX საუკუნეში, ევროპის, ისევე როგორც დანარჩენი მსოფლიოს მოსახლეობა, გაორმაგდა. თანამედროვე მსოფლიოში მოსახლეობა უკვე ყოველ 20-30 წელიწადში ორმაგდება.

აშკარაა, რომ ინდუსტრიალიზაციის პროცესსა და მოსახლეობის ზრდას შორის პირდაპირი ურთიერთკავშირია. XIX საუკუნეში სოფლის მეურნეობის მოსავლიანობა ორი მიზეზით უჩვეულოდ გაიზარდა: 1) მნიშვნელოვნად იმატა დამუშავებული მიწების ფართობმა, 2) ყოველი მუშის მიერ წარმოებული სოფლის მეურნეობის პროდუქტი გაიზარდა ახალი ტექნოლოგიების წარმოქმნა-გამოყენების შესაბამისად. მართლაც, ხელოვნური სასუქების გაჩენამ, მანამდე დაუმუშავებელი, ხრიოკი მიწების ათვისებაც შესაძლებელი გახადა. რკინის გაიაფებამ კი ხელსაწყო-იარაღების გამრავალფეროვნება და თვისობრივი გაუმჯობესება გამოიწვია; რომ არაფერი ვთქვათ, ორთქლის გამწევი ძალის გაჩენაზე, რამაც თავის მხრივ დიდად შეუწყო ხელი, როგორც მანამდე გამოუყენებელი მიწების სავარგულებად ქცევას, ისე სავარგულებზე მოყვანილი მოსავლის მნიშვნელოვან ზრდას.

*რესურსები*. ტექნოლოგიურმა განვითარებამ და მისმა მოთხოვნებმა მანამდე უცნობი ან მხოლოდ ნაწილობრივ გამოყენებული ბუნებრივი რესურსები აამოქმედა. ამ მხრივ უპირველესი მაგალითი იგივე ქვანახშირია, რამაც მძიმე მრეწველობის განვითარებას შეუწყო ხელი, ხოლო სადაც ქვანახშირის მადანი არ მოიპოვებოდა, იქ ტრადიციულ ენერგომატარებლებთან ერთად (წყალი, ქარი) ქვანახშირის იმპორტს ახდენდნენ. ჰიდროელექტრო სადგურების გაჩენასთან ერთად, ისეთ ქვეყნებს, როგორიცაა შვეიცარია, საფრანგეთი, იტალია, შვედეთი თუ ნორვეგია — ეს პრობლემაც მოეხსნათ. სხვა ტიპის მადნეულის სიმცირისა, თუ ამოწურვის ანაზღაურება იმით ხდებოდა, რომ ევროპამ საკუთარ კოლონიებში დაიწყო გეოლოგიური ექსპედიციების გაგზავნა და უკვე XIX ს-ში სხვა, პოლიტიკურ მიზეზებთან ერთად, ესეც უბიძგებდა მას ექსპანსიისაკენ.

ინდუსტრიის მამოძრავებელი მეორე უმთავრესი წყარო ნავთობის მოპოვება-გამოყენება გახდა და, საბოლოოდ, **კარლ ბენცისა** და **გოტლიბ დაიმლერის** წყალობით ცივილიზიციამ *შიდაწვის ძრავაც* მიიღო.

ისტორიის ნებისმიერ მონაკვეთში ტექნოლოგიური პროცესების განვითარებაზე მსჯელობისას, მუდამ უნდა გვახსოვდეს განსხვავება ისეთ ცნებას შორის, როგორიცაა — გამოგონება, ანუ სიახლის შეტანა და მისი წარმოებაში დანერგვა. ტექნოლოგიური თვალსაზრისით, ნებისმიერ გამოგონებას თავისთავად არავითარი ეკონომიკური ეფექტი არ მოაქვს; მხოლოდ მას შემდეგ, რაც იგი ეკონომიკურ პროცესში ჩაერთვება, ანუ წარმოებაში დაინერგება, შეიძლება მის სარგებლიანობაზე ვილაპარაკოთ. მაგალითად, ჯეიმზ უატის მიერ თომას ნიუქომენისეული ორთქლის ძრავის გაუმჯობესებას, თავისთავად, არავითარი ეკონომიკური ეფექტი არ მოუხდენია, სანამ მეთიუ ბოულტონთან შეამხანაგების შემდეგ, ის ამ ძრავების სერიულ წარმოებას არ შეუდგა. რაც შეეხება, სიახლეთა გავრცელების პროცესს, აქ იგულისხმება როგორც ადგილობრივ ინდუსტრიაში, ასევე, საზღვრებს გარეთ, ასე ვთქვათ, საყოველთაოდ დანერგვის მასშტაბები. თუმცა, ეს სულაც არ გახლავთ ავტომატური პროცესი, სხვადასხვა ქვეყნებში ამა თუ იმ ტიპის ინდუსტრიის მოთხოვნების მიხედვით, განსხვავებული გარემოსა თუ განსხვავებული კულტურული მახასიათებლების გამო, ტექნოლოგიური სიახლის წარმოებაში დანერგვის ტემპი შეიძლება მნიშვნელოვნად განსხვავებული აღმოჩნდეს.



კარლ ბენცი
1844-1929

*იაფი ფოლადი*. უმნიშვნელოვანესი ტექნოლოგიური სიახლეები, რაც რკინის წარმოებას შეეხება, XIX საუკუნის II ნახევრიდან დაინერგა და მეფოლადეობის სწრაფ განვითარებას შეუწყო ხელი. ფოლადი, ფაქტიურად, რკინის განსაკუთრებული ნაირსახეობაა. ის ნაკლებ ნახშირბადს შეიცავს, ვიდრე უბრალო რკინა, თუმცა მეტს — ვიდრე ნაჭედი. შესაბამისად, ის მეორეზე ნაკლებად მყიფეა და პირველზე უფრო მკვრივი და გამძლე. იგი უხსოვარი დროიდან იწარმოებოდა, მაგრამ ძალზე მცირე რაოდენობით და ძვირიც ჯდებოდა. XIX ს-ის 60-იან წლებში ფრანგმა მეტალურგმა პიერ მარტენმა და ძმებმა **სიმენსებმა** შექმნეს ღია ტიპის ღუმელი — ე.წ. *სიმენს-მარტენის ღუმელი*, რომელმაც მაღალხარისხოვანი ფოლადის მასიურად



გოტლიბ დაიმლერი
1834-1900



პიერ მარტენი
1824-1915



გუსტავ ეიფელი
1832-1923

დნობა გახადა შესაძლებელი. ფოლადის ინდუსტრიას გადამწყვეტი მნიშვნელობა ჰქონდა მრეწველობის სხვა დარგების განვითარებისათვის: ფოლადის ლიანდაგები, რკინის ლიანდაგებთან შედარებით, გაცილებით გამძლეც იყო და უსაფრთხოც; ფოლადის კონსტრუქციების გამოყენებამ გემთმშენებლობაში, უფრო დიდი მსუბუქი და სწრაფი ხომალდების აგება გახადა შესაძლებელი; ფოლადის ჯავშანსაც დიდი მნიშვნელობა ენიჭებოდა სამხედრო საქმეში. სწორედ ფოლადის დამსახურებაა ცათამბჯენებისა თუ სხვადასხვა მასიური ნაგებობების მაგ., **ეიფელის კოშკის** აგებაც. ძალიან მალე, ფოლადმა თითქმის მთლიანად ჩაანაცვლა ხე და რკინა არა მარტო ხელსაწყოების, არამედ ასეულობით სხვა ნაწარმის წარმოებაშიც — იქნებოდა ეს ორთქლის ძრავები, თუ გნებავთ, თმის სამაგრები.

*ტრანსპორტი და კომუნიკაციები.* XIX ს. ეკონომიკური განვითარების სიმბოლოდ შეგვიძლია მაინც **ორთქლმავალი** და ზოგადად, რკინიგზა მივიჩნიოთ. ორთქლმავლის გამოჩენა ევოლუციური პროცესი იყო. მისი წინაპარი, რაღა თქმა უნდა, ჯეიმზ უატის ორთქლის მანქანა გახლდათ, მაგრამ ის მეტისმეტად მძიმე იყო და არც გამწევი ძალა ჰქონდა საკმარისი. უფრო მეტიც, თავად უატი ეწინააღმდეგებოდა საკუთარი გამოგონების მოძრავ კონსტრუქციად გამოყენებას მისი საფრთხის შემცველობის გამო, და სანამ უატის პატენტს ყავლი არ გაუვიდა, პროგრესიც არ ჩანდა. მხოლოდ XIX ს-ის დასაწყისში შეიქმნა ორთქლის მაღალ წნევაზე მომუშავე პირველი ლოკომოტივი, რომელიც ლიანდაგზე მოკლე მანძილებზე მიმოდიოდა. ამ ორთქლმავლის გაუმჯობესებას ბევრი ინჟინერი ცდილობდა, მაგრამ ყველაზე შესამჩნევ წარმატებას მაინც თვითნასწავლმა **ჯორჯ სტეფენსონმა** მიაღწია. სწორედ მისმა გამოგონებამ შეუწყო ხელი ლივერპულსა და მანჩესტერს შორის მსოფლიოში პირველი სარკინიგზო ხაზის გახსნა-ამუშავებას (1830). აქ ვაგონები სწორედ სტეფენსონის ნახაზების მიხედვით შექმნილ ლოკომოტივებს, ე.წ. „სტეფენსონის რაკეტებს“ დაჰყავდათ.

**პირველი ორთქლის ლოკომოტივი** 1804 წელს შექმნა კორნუოლელმა ინჟინერმა რიჩარდ ტრევიჩიკმა.

უკვე 1850 წლისთვის დიდ ბრიტანეთში **სარკინიგზო ქსელი**, შეიძლება ითქვას, უკვე მთლიანად ჩამოყალიბდა; ბელგიაში, კიდევ უფრო ადრე — 1845 წელს; საფრანგეთში — გაჭიანურებული საპარლამენტო დებატების გამო (ვერ გადაეწყვიტათ, რკინიგზა მთლიანად სახელმწიფო საკუთრება უნდა ყოფილიყო, თუ



ბრიტანეთის სარკინიგზო ქსელი (1900)



ეიფელის კოშკი (პარიზი)



ჯორჯ სტეფენსონი 1781-1848

მთლიანად კერძო სექტორისთვის დაეთმოთ) — ცოტა უფრო გვიან, 60-იანი წლებისთვის.

პირველი ორთქლმავლები, მართალია, თავის დროის სასწაულად აღიქმებოდა, სინამდვილეში საკმაოდ პრიმიტიული იყო. თანდათანობითმა გაუმჯობესებამ XIX ს-ის ბოლოსა და XX ს-ის გარიჟრაჟზე, უკვე ბევრად დიდი, მძლავრი ლოკომოტივების შექმნამდე მიგვიყვანა, თუმცა იმ დროისათვის მათ ერთპიროვნულ ბატონობას უკვე კონკურენციას უწევდა ელექტრობაზე, თუ დიზელის საწვავზე მომუშავე ახალი ტიპის ლოკომოტივები.

ალპებში სარკინიგზო გვირაბების გაჭრა უკვე XIX ს-ის 70-იან წლებში დაიწყო. საძინებელი ვაგონები ამერიკაში 1837 წლიდან გაჩნდა, თუმცა ევროპაში მხოლოდ 70-იან წლებში გადაიღეს, როცა ახალ-ახალმა სარკინიგზო მაგისტრალებმა უკვე სხვადასხვა ქვეყნები ერთმანეთთან დააკავშირა. ცნობილი „აღმოსავლეთის ექსპრესი" კი პირველად 1883 წელს ჩავიდა პარიზიდან სტამბოლში.

ამ პერიოდის ინდუსტრიის განვითარებაში თავისი სიტყვა ორთქლისძრავიანმა გემებმაც თქვეს. პირველი ასეთი გემი 1807 წელს გავიდა მდინარე ჰუძონზე. თავდაპირველად ეს გემები, ძირითადად, ქვეყნის შიდა ნავიგაციისთვის გამოიყე-ნებოდა; ქვეყანათშორისი საზღვაო მიმოსვლის ჯერი მხოლოდ მას შემდეგ დადგა, რაც ხრახნი და მრავალცილინდრიანი ძრავა გამოიგონეს.

მსოფლიო ეკონომიკაში ორთქლის გემების ჩართვას, ასევე, დიდად შეუწყო ხელი **სუეცისა და პანამის არხების** გაყვანამ. რკინიგზას და ორთქლის ძრავიან მდინარის გემებს უდიდესი მნიშვნელობა ჰქონდა ამერიკის შეერთებული შტატების ეკონომიკური განვითარებისათვის, ვინაიდან მათი მეშვეობით ამერიკელებს საშუალება მიეცათ თავისი ქვეყნის უზარმაზარი ტერიტორია ერთმანეთთან უფრო მჭიდროდ დაეკავშირებინათ, რამაც ვაჭრობისა და ერთიანი ბაზრის განვი-თარებაც დააჩქარა. ქვანახშირის მოპოვების, მეტალურგიისა თუ ხე-ტყის გადამამუშავებელი დარგების აყვავებაც სწორედ რკინიგზის დამსახურებაა.

**სუეცისა და პანამის არხები**
სუეცის არხის მშენებლობა 1859 წელს დაიწყო და 1869 წელს დას-რულდა. პანამის არხის მშენებ-ლობა 1881 წელს დაიწყო. ამ არხში პირველმა გემმა 1914 წელს გაიარა. პანამის არხი ოფიციალურად 1920 წლის ივლისში გაიხსნა.

XIX ს-ის დასაწყისში ქაღალდის მწარმოებელი მანქანა-დანადგარების (1800) და ცილინდრული საბეჭდი პრესის (1812) დანერგვამ, საოცრად გააიაფა წიგნებისა და გაზეთების ბეჭდვა. XIX ს-ის 60-იანი წლებიდან ქაღალდი უკვე მთლიანად ხის მერქანისაგან მზადდებოდა, ხოლო საუკუნის ბოლოსათვის



პირველი ბრიტანული საფოსტო მარკა.
გამოსახულია დედოფალი ვიქტორია.


სემიუელ მორზე
1791-1872

ლინოტიპის მანქანის ამუშავებამ, ყოველდღიური გაზეთების ნამდვილი ბუმი გამოიწვია.

1840 წელს ბრიტანეთმა მიმოქცევაში პირველი, ერთი პენის ღირებულების **საფოსტო მარკები** გამოუშვა, რამაც საფოსტო სისტემის ეფექტურობა ორჯერ გაზარდა.

კიდევ უფრო მნიშვნელოვანი იყო ამერიკელი **სემიუელ მორზეს** მიერ ელექტროტელეგრაფის გამოგონება. საუკუნის შუა წლებში, ევროპისა და ამერიკის ყველა მნიშვნელოვანი ქალაქი უკვე სატელეგრაფო ხაზებით უკავშირდებოდა ერთმანეთს; XIX ს-ის 60-იან წლებში ამერიკელებმა წყალქვეშა სატელეგრაფო კაბელი გაიყვანეს ატლანტის ოკეანეში და ევროპა ახლა ამგვარადაც დაუკავშირდა ამერიკას. საუკუნის ბოლოს კი ტელეფონის აპარატიც გამოიგონეს, რამაც კომუნიკაციის საშუალებები ლამის საყოველთაოდ ხელმისაწვდომი გახადა. ცოტა ხნით ადრე დაიწყო საბეჭდი მანქანის სერიული წარმოება, რასაც განუზომლად დიდი მნიშვნელობა ჰქონდა: ყველაფერს რომ თავი დავანებოთ, მან არცთუ მცირე როლი ითამაშა ქალთა დასაქმებისა და ემანსიპაციის საქმეში.

**ელექტროტელეგრაფით** ინფორმაციის გადაცემის იდეა XIX ს-ის 20-იან წლებში ჩაისახა. ამ იდეის სრული განხორციელება წილად ამერიკელ სემიუელ მორზეს ხვდა. მან 1837 წელს ტელეგრაფისათვის საგანგებო მორზეს ანბანი შექმნა. ხოლო 1843 წელს ამერიკის ორ ქალაქს შორის პირველად ინფორმაცია გადასცა.

*გამოყენებითი მეცნიერება.* შესაძლებელი გახდა ყოველივე ზემოთჩამოთვლილი სამეცნიერო მონაპოვართა საწარმო პროცესში დანერგვა. სხვას რომ თავი დავანებოთ, თუნდაც ელექტროინდუსტრიაში ჩართვა, გარკვეულ მეცნიერულ ცოდნას, გაწაფულობასა და კომერციულ ფხასაც მოითხოვდა. რა თქმა უნდა, მეცნიერები მასიურად არ იქცნენ ბიზნესმენებად და არც ბიზნესმენები მიაწყდნენ უნივერსიტეტებს — უბრალოდ, მეცნიერთა, ინჟინერ-გამომგონებელთა თუ ბიზნესმენთა ურთიერთკავშირი უფრო მჭიდრო გახდა და არცთუ იშვიათი იყო მათ მიერ ფუნქციათა შეთავსებაც. მაგალითად, რადიოს გამომგონებელი მარკონი ბიზნესმენი იყო და ასეთად დარჩა კიდეც; **ედისონი** კი, რომლის სახელს ფონოგრაფის, მოძრავ-სურათებიანი აპარატის, ელექტრონათურისა თუ უამრავი სხვა სიახლის გამოგონება უკავშირდება, ცნობილი მეწარმე იყო აშშ-ში. მთლიანობაში კი, პროცესი იმდენად რთული და მრავალმხრივი გახლდათ, რომ აუცილებელი შეიქნა სხვადასხვა პროფილის სპეციალისტთა გუნდებად შეკვრა.

საინტერესო ვითარება იყო მეტალურგიაშიც, სადაც დიდი როლი ითამაშა ქიმიის მეცნიერულმა მიღწევებმა. საქმე ისაა, რომ ყველა ეკონომიკურად მნიშვნელოვანი ლითონი — რკინა, სპილენძი, ვერცხლისწყალი, ოქრო თუ ვერცხლი — უხსოვარი დროიდან იყო ცნობილი, მაგრამ ფრანგ ანტუან ლავუაზიეს სახელთან დაკავშირებული ***ქიმიის რევოლუციის*** შედეგად XIX ს-ში გაჩნდა, ასევე, თუთია, ალუმინი, ნიკელი, მაგნეზიუმი და ქრომი. შესაძლებელი გახდა სხვადასხვა ლითონების ურთიერთშერევით სრულიად სხვა, ბევრად უფრო მტკიცე შენადნობების მიღებაც.

**ქიმიის რევოლუცია** — ასე ეწოდება ქიმიის ზუსტ მეცნიერებად გადაქცევას.

ქიმიამ, ასევე, დიდი წვლილი შეიტანა კვების მრეწველობაში — ხელოვნური სასუქების მეშვეობით მოსავლიანობის ზრდის საქმეში, ახალ-ახალი საკვების წარმოებასა და მის შენახვაში, ხოლო გაყინვამ და სხვადასხვა სახის კონ-



თომას ედისონი
1847-1931

სერვაციამ კაცობრიობას საშუალება მისცა, დედამიწის შორეული წერტილები აეთვისებინა. ნიშან-დობლივია, რომ მთლიანობაში XIX ს-მ სათავე დაუდო ევროპული იმპერიალიზმის აღორძინებას.

იმპერიალიზმის იდეის დამცველები კოლონიების დაპყრობის საჭიროებას იმით ასაბუთებდნენ, რომ ევროპის მოწინავე ქვეყნების ჭარბ კაპიტალს ახალი ბაზრები, ხოლო თვით ამ ქვეყნების წარმოებას ნედლეულის ახალი წყარო ესაჭიროებოდა. იმავდროულად, კოლონიები, ინდუსტრიალიზაციის გზაზე დამდგარი სახელმწიფოების სწრაფად მზარდი მოსახლეობებისათვის, ვითომდა, ახალ სამკვიდროდაც გამოდგებოდა. ამ ბოლო მოსაზრების სიმცდარე იოლი დასამტკიცებელია: კოლონიათა უმრავლესობა ხომ იმგვარ კლიმატურ ზონებში მდებარეობდა, რაც ევროპელთათვის გაუსაძლისი იყო — ემიგრანტთა უმრავლესობა ამჯობინებდა ისეთ დამოუკიდებელ სახელმწიფოებში ეძია ბედი, როგორიც შეერთებული შტატები თუ არგენტინა იყო. ბევრი იყო ბრიტანეთის იმპერიის მმართველობის მქონე ტერიტორიებზე დასახლების მოსურნეც. მართალია, კოლონიები, ზოგიერთ შემთხვევაში, ახალ-ახალი ნედლეულის წყაროს წარმოადგენდა, მაგრამ ამ ნედლეულის ათვისება უცილობლად პოლიტიკური კონტროლის დაწესებაც სულაც არ მოითხოვდა. სინამდვილეში, ევროპული მრეწველობისათვის ნედლეულის უმთავრეს მომწოდებლებს ხომ ჩრდილოეთი და სამხრეთი ამერიკა და ბრიტანეთის დომინიონი — ავსტრალია წარმოადგენდა.

**სოციალური დარვინიზმი** არის ფილოსოფიური მიმდინარეობა, რომლის წარმომადგენლებსაც დარვინის ევოლუციური თეორია ცოცხალი ბუნებიდან ადამიანთა საზოგადოებაზე, ანუ სოციალურ ურთიერთობებზე მექანიკურად გადაჰქონდათ. ისინი ამტკიცებდნენ, რომ როგორც სახეობების წარმოქმნისას, ისე ადამიანთა საზოგადოებაში ძლიერი იმარჯვებს და ამას ძლიერის გადარჩენის ინსტინქტითა და ძლიერის საჭიროებებით ამართლებდნენ. ამ მიმდინარეობის უთვალსაჩინოესი წარმომადგენელი, ჰერბერტ სპენსერი თავად ანტი–იმპერიალისტი იყო, მაგრამ მისი მოძღვრება იმპერიალიზმის თეორიულ გამართლებას წარმოადგენდა.

ბოლომდე მართებული, ალბათ, ვერც ის მოსაზრება იქნება, თითქოს იმპერიალიზმს, როგორც ეკონომიკურ ფენომენს, კოლონიებში ჭარბი კაპიტალის ინვესტირება ამართლებს, რადგან სტატისტიკის თანახმად, მძლავრი ინდუსტრიული სახელმწიფოები საკუთარ ჭარბ კაპიტალს უფრო სხვა, დამოუკიდებელ ქვეყნებში აბანდებდნენ, ვიდრე დაპყრობილ კოლონიებში.

უფრო სწორი იქნება, თუ ვიტყვით, რომ კოლონიების დაპყრობის საქმეში ძალის პოლიტიკა და მილიტარისტული მისწრაფებები დომინირებდა. მაგ., ინგლისი შორეულ აღმოსავლეთში თავისი ბატონობის აუცილებლობას ინდოეთის საზღვრების დაცვის საჭიროებით ამართლებდა, ინგლისელების მხრივ იგივე მოსაზრებები გაისმოდა წინა აზიისა და მახლობელი აღმოსავლეთის მიმართაც. მათ მიერ ეგვიპტის ფაქტობრივი ოკუპაციაც კი სუეცის არხის დაცვის მოთხოვნებით იყო


ჰერბერტ სპენსერი
1820-1903


რადიარდ კიპლინგი
1865-1936

ახსნილი. ევროპის სხვა ძლიერი ქვეყნებიც თავიანთ ექსპანსიას მსგავსი მიზეზებით ასაბუთებდნენ, ან ეს უბრალოდ, ეროვნული პრესტიჟის საქმედ მიაჩნდათ.

რუსეთის იმპერია თავის დაპყრობებს დაპყრობილი ხალხების მხრიდან იმპერიისადმი დახმარების თხოვნით ამართლებდა. თვით ამ ხალხებს კი „თხოვნას" აიძულებდა მათთვის გაუსაძლისი პირობების შექმნით. ისიც უნდა ითქვას, რომ XIX საუკუნის ინტელექტუალური გარემოც, მაგ., ე. წ. **„სოციალური დარვინიზმის"** თეორიის სახით, რომელიც ძლიერის კულტს ქადაგებდა, იდეოლოგიურად ამართლებდა და ამით მნიშვნელოვნად უწყობდა ხელს ევროპის ექსპანსიას. მართლაც ამ თეორიის მქადაგებლის **ჰერბერტ სპენსერის** ფრთიანი გამოთქმა — *გადარჩება უძლიერესი* — იმპერიალიზმის დევიზად იქცა. ამერიკის პრეზიდენტი, თეოდორ რუზველტი ხშირად იყენებდა გამოთქმას: *ბედისწერა გარდაუვალია*, ხოლო ინგლისელი მწერლის **რადიარდ კიპლინგის** ფრაზა — „მცირეწლოვანები, ჩვილები (ასე უწოდებდა ფერადკანიანებს) კანონს არ სდევენ" — კარგად ასახავს ტიპიურ დასავლურ დამოკიდებულებას სხვა რასის ადამიანთა მიმართ. თავად ევროპელ ქრისტიან მისიონერთა მოღვაწეობაც, დასავლური ზნეობისა და კულტურის უზენაესობის რწმენას ემყარებოდა.

მთელი ახალი ისტორიისა და უახლესი ისტორიის უდიდესი პერიოდის განმავლობაში, ყოველ შემთხვევაში XX ს-ის შუა ხანებამდე მაინც, ევროპელები მუდამ ექსპანსიონისტები იყვნენ მოქმედებით, თუმცა კი — სახარებისეული იდეალებით. ცნობილი ანდაზა რომ გავიხსენოთ, მგლები იყვნენ ცხვრის ტყავში გახვეულები.

**ინსტიტუციური ფორმები.** XIX საუკუნის ევროპაში, ინდუსტრიული ცივილიზაციის ჩამოყალიბებას დიდად შეუწყო ხელი იმ ინსტიტუციურმა გარემომ, რომლებიც ხელს არ უშლიდა პირადი ინიციატივის გამოჩენას, წარმოების განვითარებას, გეოგრაფიულ თუ სოციალურ მობილობას; ემყარებოდა კერძო საკუთრებასა და კანონის უზენაესობას.

XIX საუკუნის დამახასიათებელი ნიშან-თვისება იყო, როგორც გვახსოვს, კონსტიტუციური მონარქიების ჩამოყალიბება, რიგ შემთხვევებში კი რესპუბლიკურ მმართველობით სისტემაზე გადასვლა, ფეოდალური პრივილეგიების საბოლოოდ დანგრევა-გაქრობა. საარჩევნო კანონმდებლობის დემოკრატიზაცია — მაღალი ქონებრივი ცენზიდან — საყოველთაო არჩევნების მიმართულებით, ოღონდ მხოლოდ მამრობითი სქესისათვის (ქალთა არჩევნებში მონაწილეობის დაშვება უკვე XX ს-ის დამსახურებაა). ყოველივე ეს უაღრესად ხელსაყრელი აღმოჩნდა ზოგადად ეკონომიკური წინსვლა-განვითარებისათვის. აღსანიშნავია, რომ XIX ს-ში ქვეყნის ჩამორჩენილობა ავტოკრატიული, ავტორიტარული, ფეოდალურ-არისტოკრატული რეჟიმების მეტ-ნაკლები სიძლიერით იზომება.

*<u>საკანონმდებლო საფუძვლები</u>*. ბრიტანეთისათვის ერთი უმთავრესი ამგვარი ბერკეტი ე.წ. „**ზოგადი კანონმდებლობა**" გახდა, რომელიც ტრადიციულ ადათებსა და დროით გამოცდილ პრეცედენტულ გადაწყვეტილებებს ეფუძნებოდა. იგი

„ზოგადი" იმ გაგებით, რომ ჯერ კიდევ ნორმანთა ბატონობის პერიოდიდან მოყოლებული, ის საერთო იყო მთელი სამეფოს მოსახლეობისათვის და ადგილობრივ ადათ-წესებსა და კანონებზე მაღლა იდგა.

არასრულწლოვანთა შრომა XIX საუკუნეში.



უზრუნველყოფდა კერძო საკუთრების ხელისუფლების თვითნებობისაგან დაცვას (გაიხსენეთ გამოთქმა: „ინგლისელის სახლი — მისი ციხე-სიმაგრეა“) და ამავე დროს, კერძო მეწარმეთა თვითნებობისაგან საზოგადოების ინტერესებსაც ედგა დარაჯად. მანვე მისცა ბიძგი ე.წ. „სავაჭრო კოდექსის“ შექმნას. შემდგომში სწორედ ზემოთხსენებული „ზოგადი კანონმდებლობა“ დაედო საფუძვლად როგორც ამერიკის, ისე ბრიტანეთის სხვა სამფლობელოების კანონმდებლობასაც.

ევროპაში კი სრულიად საპირისპირო სურათი იყო: საფრანგეთში, მაგალითად, ძველი რეჟიმი მთლიანად დაემხო და რევოლუციის შედეგად, როგორც გვახსოვს, ნელ-ნელა ახალი კანონმდებლობა ჩამოყალიბდა. ყოველივე ამან ასახვა ჰპოვა, ჩვენთვის უკვე ცნობილ, „ადამიანისა და მოქალაქის უფლებათა დეკლარაციაში“, რომელიც ერთი მხრივ მნიშვნელოვანწილად ემთხვეოდა დამოუკიდებლობის ამერიკულ დეკლარაციას, თუმცა თავის მხრივ, თვით ამერიკულ დეკლარაციას ბევრი ჰქონდა ნასესხები ფრანგი ფილოსოფოსების ნააზრევიდან.

ნაპოლეონის ხელისუფლების მიერ რევოლუციურ ეპოქაში შექმნილი კოდექსები, საფრანგეთის საგარეო ომებისა და ექსპანსიის შედეგად, ფაქტობრივად, მთელი ევროპისათვის მისაწვდომი გახდა. ნაპოლეონის კოდექსების ავტორები საშუალო კლასის წარმომადგენლები, იურისტ-ადვოკატები იყვნენ და შესაბამისად, მათ მიერ შექმნილი საკანონმდებლო ნორმები, უპირატესად ამ ახალი, ბურჟუაზიული კლასის ინტერესების გათვალისწინებით იწერებოდა. ჩვენთვის უკვე ცნობილმა ნაპოლეონის *სავაჭრო კოდექსმა* დაუდო სწორედ საფუძველი თანამედროვე კორპორაციების თუ თანამედროვე ტიპის სავაჭრო-სამრეწველო ასოციაციების ჩამოყალიბებას. უკვე ნაპოლეონის ხანაში სხვადასხვა კორპორაციების ორნაირი სახეობა არსებობდა და მათ განვითარებას თითქმის ყველგან დიდი მნიშვნელობაც ენიჭებოდა: ეს იყო: ა) **უბრალო პარტნიორობაზე დაფუძნებული ბიზნეს-ორგანიზაციები**, სადაც ყოველი მოწილე თანაბარ პასუხისმგებლობას ინაწილებდა; ბ) **შეზღუდული პასუხისმგებლობის საზოგადოებები**, სადაც მოწილეთა აქტივობისა და მონაწილეობის ხარისხი განსხვავებული იყო.

ეს მეორე ფორმა განსაკუთრებით გავრცელდა კონტინეტზე და სასიცოცხლოდ აუცილებელი ფუნქციებიც კი იკისრა სავაჭრო თუ სამრეწველო კაპიტალის დაგროვების მხრივ. ზოგადად კი ამგვარი ორგანიზაციების მომრავლებამ დიდად შეუწყო ხელი ე.წ. „ახალი ინდუსტრიული ხანის“ დადგომას. ევროპის დიდ სახელმწიფოთაგან მხოლოდ ოსმალთა იმპერია და რუსეთი დარჩა ამ პროცესების მიღმა.

*კლასობრივი სტრუქტურა და კლასობრივი ბრძოლა*. საფრანგეთის რევოლუციის შემდგომ პერიოდში, სოციალური პირამიდის თავში, რეალურად მიწათმფლობელები მოექცნენ, რომელთა შორის ძველი ფეოდალური წოდებების — არისტოკრატიისა და უმაღლესი სამღვდელოების გარდა, მესამე წოდების — ბურჟუაზიის განსაკუთრებით გამდიდრებული წარმომადგენლებიც მოხვდნენ, რომლებიც არისტოკრატიას

შეერწყნენ. ამ ფენის სოციალური სტატუსისა და პოლიტიკური ძალაუფლების თავი და თავი კვლავ მიწა იყო. შემდეგ მოდიოდა ე.წ. მსხვილი ბურჟუაზია, რომელსაც დიდვაჭრები, მაღალჩინოსნები და მსაჯულ-ვექილები წარმოადგენდნენ. მათ, უმრავლეს შემთხვევაში, საკუთარი მიწაც გააჩნდათ, მაგრამ ძირითადი საყრდენი, რომელსაც ეკონომიკური კეთილდღეობა ემყარებოდა, მაინც პროფესიული ცოდნა, სხვადასხვა ბიზნესში ჩადებული წილებისა თუ აქციების ქონა და მაღალ არისტოკ-რატიასთან პირადი კონტაქტები წარმოადგენდა. სოციალურ კიბეზე მათ ქვემოთ საფეხური წვრილ ბურჟუაზიას ეკავა, რომელიც ხელოვანი ხალხის, ხელოსნებისა და დამოუ-კიდებელი კერძო მოვაჭრეებისაგან შედგებოდა. სულ ქვემოთ, სოციალური კიბის დასაწყისში — გლეხები, მსახურები, მუშები და სხვა დაბალი ფენები იმყოფებოდნენ.

ჯერ კიდევ XIX საუკუნის დასაწყისში, გლეხობა მაინც უმრავლესობას შეადგენდა, მაგრამ უკვე საუკუნის ბოლოს, განვითარებულ ქვეყნებში მათი რიცხვი მკვეთრად შემცირდა, ხოლო პოლიტიკურად სრულიად უმნიშვნელო გახდა. მიწათმ-ფლობელები, ანუ არისტოკრატია და გაარისტოკრატებული ბურჟუაზია თითქოს ისევ ინარჩუნებდა სოციალურ პრესტიჟსა და პოლიტიკურ ძალაუფლებას, მაგრამ მზარდი *საშუალო კლასი,* ანუ მსხვილი ბურჟუაზია უკვე კრიჭაში ედგა მას და დასავლეთ ევროპის ბევრ ქვეყანაში, ისევე როგორც საუკუნის მიწურულს — ცენტრალურ ევროპაშიც, მათი წარმომად-გენლები წამყვანი პოლიტიკური ფიგურები ხდებოდნენ. გლეხობის რიცხვის შემცირება ეკონომიკაში მიმდინარე სტრუქ-ტურული ცვლილების შედეგად, მისი ქალაქებში მიგრაციამ განაპირობა. ამიტომ, XIX საუკუნე ქალაქების მოსახლეობის სწრაფი ზრდის საუკუნეცაა.

თანაფარდობა სოფლისა და ქალაქის მცხოვრებლებს შორის XIX ს-ის ბოლოსათვის უკვე ქვეყნის **ინდუსტრიული** განვითარების მაჩვენებელი ხდება. ამ კუთხით თუ გადავ-ხედავთ ესპანეთს, იტალიას, ასევე, რუსეთის იმპერია, მათი დახასიათება ერთგვაროვნად შეიძლება: 1914 წლამდე, აქ ინდუსტრიალიზაციის კვალიც არ ჩანდა. ამას ემატებოდა სწავლა-განათლების დაბალი დონე და ხელისუფლების ინდი-ფერენტულობა თუნდაც აგრარული რეფორმების მიმართ. საქმე ისაა, რომ ინგლისის მაგალითზე კარგად გამოჩნდა, სოფლის მეურნეობის მაღალი მოსავლიანობა აუცილებელია მოსახ-ლეობის არა აგრარულ სექტორში დასაქმებულთა გამოსაკვებად და მუშახელის გამოსათავისუფლებლად სხვა დარგების განვითარებისათვის. შედარებისთვის, XIX ს-ის შუა წლებში ინგლისის მოსახლეობის სულ 20% იყო სოფლის მეურნეობაში დასაქმებული, იტალიაში კი — 60, ესპანეთში 70, რუსეთში კი 80. XX საუკუნეში, როცა ინგლისში ეს რიცხვი 10%-მდე შემცირდა, ხოლო ბელგიასა და ნიდერლანდებში 20 %-მდე, 30-40%-მდე — საფრანგეთსა და გერმანიაში, იტალიაში ის კვლავაც 50%-იან ნიშნულზე ზემოთ იყო, დაახლოებით 60%-ზე — პირინეის ნახევარკუნძულზე და 70%-ზე მეტი — რუსეთსა და ბალკანეთის ქვეყნებში. გლეხების ქალაქებში გადასახლებამ წარმოებაში დასაქმებულ მუშათა რიცხვი მნიშვნელოვნად

გაზარდა. მართლაც, მუშათა კლასი, XIX საუკუნის დასაწყისში მოსახლეობის უმცირესობას შეადგენდა, მაგრამ ინდუსტრიალიზაციის ხანის დადგომასთან ერთად, მათმა რიცხვმა მკვეთრად იმატა. ამას, ბუნებრივია, მუშათა გამოსვლებიც მოჰყვა, რამაც შრომითი კანონმდებლობაც განავითარა. XIX ს-ის შუა წლებამდე არ არსებობდა არავითარი შრომის კოდექსები, სადაც რაიმენაირად დაცული იქნებოდა მუშათა ინტერესები. მუშების პირობები გაუსაძლისი იყო. მეწარმეები თანხების დაზოგვის მიზნით მუშებს არც ჰიგიენით, ნორმალური კვებითა და არც უსაფრთხო სამუშაო ადგილებით არ უზრუნველყოფდნენ. ქალებისა და ბავშვების შრომა კაცის შრომის ტოლად არ ითვლებოდა, ამიტომ ნაკლებად ანაზღაურებადი იყო. ამან მათი დაქირავება მიმზიდველი გახადა; 10-13 წლის ბავშვები 12-14 საათი მუშაობდნენ და ეს ჩვეულებრივ ნორმად ითვლებოდა. XIX საუკუნის 30-40-იან წლებში დაიწყო საგაფიცვო მოძრაობა. მუშები იფიცებოდნენ, ანუ სამსახურში შეთანხმებულად არ ცხადდებოდნენ. ისინი ხელფასის გაზრდასა და სამუშაო დღის რეგლამენტირებას მოითხოვდნენ.

**ჩარტიზმი.** მუშათა პირველი გამოსვლები, რომლებიც მათი პოლიტიკური უფლებების მოპოვებისა და ეკონომიკური მდგომარეობის პირობების გაუმჯობესებისაკენ იყო მიმართული, ბუნებრივია, ინგლისში დაიწყო, ვინაიდან ინგლისი ყველას უსწრებდა მსხვილი საწარმოების რაოდენობით, სადაც ასეულობით მუშა მუშაობდა. მუშათა თვითშეგნების ზრდას ინგლისში მასობრივი პოლიტიკური მოძრაობის წარმოშობა მოჰყვა, რომელიც მსოფლიოში ჩარტიზმის სახელითაა ცნობილი. 1836 წელს მოწინავე მუშათა და ხელოსანთა ჯგუფმა შექმნა ლონდონის მუშათა ასოციაცია, რომელსაც მუშათა მოძრაობისათვის პროგრამა უნდა შეემუშავებინა. ამ პროგრამას „სახალხო ქარტია“ ეწოდებოდა. ქარტია ინგლისურად *ჩარტერად* გამოითქმის. ამიტომ ამ მოძრაობას ჩარტისტული მოძრაობა ეწოდება. ქარტია შემდეგ მოთხოვნილებებს აყენებდა: არჩევნების ქონებრივი ცენზის გაუქმება და მამაკაცებისათვის საყოველთაო საარჩევნო უფლების მინიჭება, პარლამენტის ყოველწლიური არჩევნები, ფარული ხმის მიცემა, დეპუტატებისათვის ხელფასების დაწესება. მთელ ქვეყანაში დაიწყო სახალხო მოძრაობა; ეწყობოდა მრავალათასიანი მიტინგები.



ჩარტისტების შეკრება ლონდონში, 1848

ხელისუფლებამ ამას რეპრესიებით უპასუხა. ერთ ხანს ჩარტისტული მოძრაობა მინელდა კიდეც, მაგრამ შემდგომ ახალი ძალით იფეთქა. ახლა მუშები უკვე ხელფასების გაზრდასა და სამუშაო დღის შემცირებას ითხოვდნენ. ამჯერად მათ პეტიციას უკვე სამ მილიონზე მეტი ადამიანი აწერდა ხელს. პარლამენტმა ეს მოთხოვნაც უარყო. მას ინგლისის ჩრდილოეთ რეგიონებში მუშათა აჯანყება მოჰყვა, რომელიც უშედეგოდ დასრულდა. მიუხედავად ამისა, ჩარტისტული მოძრაობის ზეწოლით ინგლისის ბურჟუაზია იძულებული იყო წასულიყო დათმობაზე. 1844 წელს პარლამენტმა 13 წლამდე ასაკის ბავშვებისათვის სამუშაო დღე ექვს ნახევარ საათამდე შეამცირა, ხოლო ქალებისა და ათ წლამდე ბავშვებისათვის მიწისქვეშა სახლებში მუშაობა აიკრძალა. რამდენიმე წლის შემდეგ მიიღეს



**ლონდონი XIX საუკუნეში**

კანონი ქალებისა და არასრულწლოვანებისათვის ათსაათიანი სამუშაო დღის შემოღების შესახებ.

მუშათა კლასის გაერთიანებისა და საკუთარი უფლებების დაცვის ყველაზე გავრცელებული ფორმა პროფკავშირები გახლდათ, რომლებიც, შემდგომში, ზოგიერთ ქვეყანაში მუშათა პოლიტიკურ პარტიებადაც კი გარდაიქმნა. ინგლისში წარმოქმნილი „ახალი მოდელის“ ამგვარი გაერთიანებები — „ტრედ უნიონები“ დიდი წარმატებით საქმიანობდნენ და დამქირავებლებთან მშვიდობიანი მოლაპარაკებებისა თუ ურთიერთდახმარების ეფექტური სისტემის ჩამოყალიბების გზით, მოახერხეს, როგორც სამუშაო პირობების გაუმჯობესება, ასევე, ხელფასების გაზრდა საკუთარი წევრებისათვის. წარმატებებით შეგულიანებული, მუშები უკვე ნაკლებად ერეოდნენ პოლიტიკაში და გაფიცვებსაც მხოლოდ უკიდურეს შემთხვევებში თუ მიმართავდნენ ხოლმე. 1913 წლისათვის, პროფკავშირში გაერთიანებულ მუშათა რიცხვმა უკვე 4 მილიონს მიაღწია.

XIX ს-ის 40-იანი წლების ბოლოს მნიშვნელოვან წარმატებებს მიაღწიეს საფრანგეთის მუშებმა, როდესაც 1848 წლის თებერვლის რევოლუციით შეშინებულმა ხელისუფლებამ პარიზში სამუშაო დღე ათ, რეგიონებში კი თერთმეტ საათამდე შეზღუდა.

ცენტრალურ ევროპაში პროფკავშირული მოძრაობა ბევრად უფრო ნელა ვითარდებოდა: სოციალისტური იდეების ფართოდ გავრცელების გამო, მუშები უფრო პარტიული ნიშნით ერთიანდებოდნენ და ერთმანეთშიც კი ვერ ახერხებდნენ საერთო ენის გამონახვას. იგივე ხდებოდა ეკონომიკურად ჩამორჩენილ სამხრეთ ევროპის ქვეყნებსა და ლათინურ ამერიკაში; ხოლო რუსეთში პროფკავშირები საერთოდ აკრძალულიც იყო I მსოფლიო ომის დასრულებამდე.

ამერიკის შეერთებულ შტატებში 1886 წელს ჩამოყალიბდა „ამერიკის შრომის ფედერაცია“, რომელიც ძირითადად, იგივე ბრიტანული ტაქტიკით მოქმედებდა, ანუ საკუთარი წევრების კეთილდღეობაზე ზრუნავდა და თეორიულ-იდეოლოგიურ პოლემიკას ნაკლებად უღრმავდებოდა. რაც შეეხება ბრიტანეთის დომინიონებს, იქაც ვითარება ზუსტად მეტროპოლიის შესატყვისი გახლდათ.

*<u>სწავლა-განათლება</u>.* XIX საუკუნეში ეკონომიკური განვითარების კიდევ ერთი მაჩვენებელი წერა-კითხვის მცოდნეთა რაოდენობის თვალშისაცემი ზრდაა.

XIX საუკუნემდე, მხოლოდ გამონაკლისის სახით თუ არსებობდა საზოგადოების კმაყოფაზე მყოფი საგანმანათლებლო დაწესებულებები; შეძლებული ხალხი შვილებისათვის კერძო პედაგოგებს ქირაობდა; რელიგიური და საქველმოქმედო ინსტიტუტები კი მხოლოდ დაწყებითი განათლების მიცემით კმაყოფილდებოდნენ და ისიც ქალაქებში. ტექნიკური ცოდნაც, როგორც წესი, მხოლოდ შეგირდობით და გამოცდილებით მიიღწეოდა. სწავლის გაღრმავებისა და უმაღლესი განათლების მიღება მხოლოდ პრივილეგირებული კლასების წარმომადგენელთა შვილებს შეეძლოთ.

**რესტავრაცია** — აღდგენა.

პირველად, საფრანგეთის რევოლუციის შემდეგ, გაჩნდა საზოგადოებრივი საგანმანათლებლო დაწესებულებების ქსელის შექმნის მოთხოვნილება, მაგრამ ე.წ. „**რესტავრაციის**“ შედეგად, თავად საფრანგეთში ეს წამოწყება მარცხით დასრულდა. თუმცა გერმანიაში, სკანდინავიასა და ამერიკის შეერთებულ შტატებში, რომელთაც დაწყებითი სკოლების ფართო გამოცდილება ჰქონდათ, საუკუნის ბოლოსათვის სისტემა უკვე სრულად და გამართულად ამოქმედდა. რაც შეეხება ინგლისს, აქ მთელი რიგი განსაკუთრებული კანონები გამოვიდა მომუშავე ბავშვთა გაწვრთნისა თუ მუშა-სპეციალისტთა ე.წ. „მექანიკის ინსტიტუტებში“ (ფაქტობრივად, საღამოს სკოლებში) აუცილებელი სწავლების განხრით. თუმცა ყველაფერი ეს ჯერ კიდევ შორს იდგა საზოგადოებრივი განათლების ზოგადი სისტემის ჩამოყალიბებისაგან.

საინტერესოა აღინიშნოს, რომ საფრანგეთის დიდმა რევოლუციამ მრავალი სხვა სიახლეც შესთავაზა ინდუსტრიულ ხანას: მაგალითად, სპეციალური საინჟინრო თუ სამეცნიერო სასწავლებლები, რომელთაგან ორი დღესაც ფართოდაა ცნობილი — École Politechinoque და École Normale Supérieure. სხვათა შორის, სწორედ მათ თარგზე გამოიჭრა ამერიკის შეერთებული შტატების სამხედრო აკადემია უესტ-პოინტში.

**მიგრაცია და საერთაშორისო ინვესტიციები.** მიგრაციული პროცესები XIX საუკუნის ერთ-ერთ ზოგად მახასიათებლად შეგვიძლია მივიჩნიოთ. მარტო ბრიტანეთის კუნძულებიდან ამერიკაში 18 მლნ ადამიანი გადასახლდა, ხოლო მთლიანობაში აშშ-მ 35 მლნ. იმიგრანტი შეიფარა. დიდი იყო ემიგრაციის ტალღა ლათინურ ამერიკაშიც. ასევე, კაპიტალის ანუ უცხოური ინვესტიციების ექსპორტიც დიდად უწყობდა ხელს საერთაშორისო ეკონომიკის ინტეგრაციას. უცხოური ინვესტიციების განხილვის დაწყება უპრიანი იქნება *რესურსების*, *მოტივაციებისა* და *მექანიზმების* თავისებურებათა გათვალისწინებით. ზოგადად, რესურსებში უცხოური ინვესტიციების ჩადების შესაძლებლობა, თავის მხრივ, ახალი ტექნოლოგიების დანერგვის წყალობით მიღწეულმა ქონებისა და შემოსავლების ზრდამ გახადა შესაძლებელი. თუმცა, შიდა ინვესტიციებისაგან განსხვავებით, საგარეო ინვესტიციას დამატებით საგარეო ვაჭრობიდან შემოსული საგანგებო ფულადი სახსრები ესაჭიროება. ფართო გაგებით, არსებობს სახსრების (ოქროსა თუ უცხოური ვალუტის) ორი ძირითადი კატეგორია, რომელიც საერთაშორისო ინვესტიციებში შეიძლება იქნას გამოყენებული: ერთი რეალური საექსპორტო საქონლით ვაჭრობის შედეგად ჩნდება, მეორე კი ისეთი „უჩინარი“ საექსპორტო საქმიანობების შედეგად, როგორიცაა, მაგალითად, საზღვაო გადაზიდვებით მომსახურება, შემოსავლების საერთაშორისო საბანკო თუ სადაზღვევო ოპერაციები, უცხოეთში სამუშაოდ წასულთა ფულადი გზავნილები, ადრე ჩადებული უცხოური ინვესტიციებიდან მიღებული პროცენტები თუ დივიდენდები. სხვადასხვა შემთხვევაში, ყველა ეს წყარო განსხვავებული კომბინაციით შეიძლება იქნას გამოყენებული.

რაც შეეხება, საზღვარგარეთ კაპიტალდაბანდებათა *მოტივაციებს*, უმთავრესად ესაა ინვესტორის მოლოდინი (არცთუ ყოველთვის გამართლებული) საზღვარგარეთ მეტი მოგება ნახოს, ვიდრე შინ.

საგარეო ინვესტიციის მექანიზმები ერთი ქვეყნიდან მეორეში თანხების გადარიცხვისათვის აუცილებელ ღონისძიებათა ერთობლიობას გულისხმობს: სავალუტო და სააქციო ბაზრები, ცენტრალური, კერძო და სააქციო-საინვესტიციო ბანკები, ბროკერების არსებობა და სხვა. ყველა ეს საგანგებო ინსტიტუტი, მართალია, ადრეც არსებობდა, მაგრამ განსაკუთრებით გაფართოვდა და გაძლიერდა XIX საუკუნეში.

საგანგებოდ გვინდა აღვნიშნოთ ბრიტანული ინვესტიციები ლათინურ ამერიკაში, რათა უკეთ გავიგოთ საგარეო ინვესტიციების მნიშვნელობა ზოგადად ნაკლებგანვითარებული ქვეყნებისათვის და საერთოდ, მსოფლიო ეკონომიკისათვის.

აღნიშნულ რეგიონში ბრიტანეთის ინვესტიციები 1825 წ-დან 1913 წ-მდე 25 მლნ. ფუნტი სტერლინგიდან თითქმის მილიარდნახევრამდე გაიზარდა. ამ დროისათვის ბრიტანული ინვესტიციების 40% არგენტინაზე მოდიოდა, 22% — ბრაზილიაზე, ხოლო მექსიკაზე — 11%. შედარებით ნაკლებს იღებდნენ სხვა ლათინო-ამერიკული ქვეყნები, მაგრამ ინვესტიციების გარეშე მაინც არცერთი არ დარჩენილა. თანხების ლომის წილი აქაც, ისევე როგორც ავსტრალიაში, ახალ ზელანდიასა თუ კანადაში, რკინიგზების ქსელისა თუ სხვა ინფრასტუქტურის განვითარებაში იდებოდა; ანუ — მიზანი გახლდათ *დამოკიდებული ეკონომიკების*, ასე ვთქვათ, „ამოქაჩვის“ მცდელობა და მათი ჩართვა საერთაშორისო ეკონომიკურ პროცესებში. რაც შეეხება იმას, რომ ინვესტორები მაინცადამაინც არ ზრუნავდნენ ამ ქვეყნებში გადამამუშავებელი საწარმოების შექმნა-განვითარებაზე და მათ, ძირითადად, დაუმუშავებელი ნედლეულის მიმწოდებლებად აღიქვამდნენ, ეს უფრო ამ ჩამორჩენილი ქვეყნების არქაული სოციალური სტრუქტურისა და პოლიტიკური სისტემის ბრალი გახლდათ და არა ვინმეს ბოროტი განზრახვა.

**ახალი ეკონომიკური პოლიტიკა — თავისუფალი ვაჭრობის ხანა**. საერთაშორისო ვაჭრობაში პროტექციონისტური პოლიტიკიდან **თავისუფალ ვაჭრობაზე** გადასვლა აგრეთვე XIX ს-ის მონაპოვარია. სავაჭრო პოლიტიკის ასეთი ცვლილება, როგორც ჩანს, შედეგად მოჰყვა XIX ს-ში საერთაშორისო ვაჭრობის მასშტაბების არნახულ ზრდას. იმავდროულად, უნდა აღინიშნოს, რომ მთელი იმპორტისა და ექსპორტის 60%-ზე მეტი ევროპაზე მოდიოდა. ვაჭრობის მოცულობის განსაკუთრებული ზრდა მაინც 1840-1873 წლებს შორის შორის პერიოდში შეიმჩნეოდა. მართლაც, ვაჭრობის მოცულობამ აღნიშნულ პერიოდში ყოველწლიურად 6%-ით მატულობდა; 5-ჯერ უფრო სწრაფად, ვიდრე მოსახლეობა და სამჯერ — ნაწარმის მოცულობის ზრდასთან შედარებით.

ბრიტანეთის ხელისუფლებამ ჯერ კიდევ XVIII ს-ის ბოლოს სცადა ვაჭრობაში პროტექციონისტული პოლიტიკის

**სანავიგაციო აქტი** ინგლისის ხელისუფლებამ ჰოლანდიის პირველობის აღკვეთის მიზნით 1651 წელს მიიღო. ამ აქტის მიხედვით აზიიდან, აფრიკასა და ამერიკიდან იმპორტირებული საქონლის ინგლისსა და მის სამფლობელოებში შეტანა მხოლოდ ინგლისის მეფის ქვეშევრდომთა კუთვნილი გემებით იყო ნებადართული. კონტინენტური ევროპის ქვეყნებიდან საქონლის შეტანის ნებართვა ამ საქონლის მწარმოებელი ქვეყნების სავაჭრო გემებსაც ჰქონდათ.

შეცვლა, მაგრამ საფრანგეთის რევოლუციამ და ნაპოლეონის ომებმა ეს მცდელობა შეაფერხა.

საკუთრივ საერთაშორისო ვაჭრობის თეორიულ პრინციპებს რაც შეეხება, მათი ჩამოყალიბება, როგორც გვახსოვს, ადამ სმიტისა და დეივიდ რიკარდოს სახელებს უკავშირდება, რომელთა *შედარებითი უპირატესობის* პრინციპი დაედო საფუძვლად თანამედროვე საერთაშორისო ვაჭრობის თეორიას.

XIX ს-ის I ნახევარში ინგლისის პროტექციონისტული ეკონომიკური პოლიტიკა დიდად არ განსხვავდებოდა ზოგადად ევროპულისაგან. მაგალითად, დიდი იყო გადასახადი შემოტანილ მარცვლეულზე. ამიტომ იყო, რომ, კარტოფილის მოსავლის სრულმა განადგურებამ ირლანდიაში (1845), საშინელი შიმშილობა და ემიგრაციის მასიური ტალღა გამოიწვია. იმავდროულად ამან დიდად იმოქმედა პარლამენტზე, რომელმაც აღნიშნულ პროტექციონისტურ საგადასახადო პოლიტიკას გადახედა. იმავდროულად (1846) ინგლისში თავისუფალი ვაჭრობის პროგრამა მიიღეს. ამან იმპორტულ საქონელზე, პირველ რიგში, ნედლეულსა და პროდუქტებზე ფასები მკვეთრად დასცა. პარლამენტმა ზევრ სხვა ამკრძალავ კანონსაც უცვალა სახე, მაგალითად, *საზღვაო ვაჭრობის აქტებს.* უკვე 1860 წლისათვის, მხოლოდ მცირეოდენი შეზღუდვები დარჩა იმპორტთან დაკავშირებით და ისიც იმგვარ ნაწარმზე, რაც, ფაქტობრივად, ბრიტანეთში არ მზადდებოდა — კონიაკი, ღვინო, თამბაქო, ყავა, ჩაი თუ წიწაკა.

ასეთივე შედეგი ჰქონდა **სანავიგაციო აქტის** გაუქმებასაც, რომელიც კოლონიებიდან საქონლის შემოტანას აძვირებდა. ამის წყალობით ინგლისში დამზადებული საქონელიც გაიაფდა და ინგლისს საშუალება მიეცა სხვა სავაჭრო ბაზრები დაეპყრო და მსოფლიო სავაჭრო ცენტრად გადაქცეულიყო. ყოველივე ამის შედეგად ინგლისში ვაჭრობის საერთო მოცულობა იმდენად გაიზარდა, რომ ტარიფების დაწევა-შეზღუდვების მიუხედავად, საბაჟო გადასახადების სახით 1860 წელს მეტი თანხა შევიდა ხაზინაში, ვიდრე 1842 წელს.

რაც შეეხება საფრანგეთს, 1860 წლისთვის იქ მეტად მნიშვნელოვანი პოლიტიკურ-ეკონომიკური ცვლილებები მოხდა. ტრადიციულად ფრანგები პროტექციონისტულ პოლიტიკას მისდევდნენ ეკონომიკაში და განსაკუთრებით XIX საუკუნის დასაწყისში, რადგან ცდილობდნენ საკუთარი საფეიქრო მრეწველობა ბრიტანული კონკურენციისაგან დაეცვათ. საქმე იქამდეც კი მივიდა, რომ საფრანგეთში საერთოდ აიკრძალა არათუ ნაწარმის, ნედლეულის შეტანაც კი ლამანშის იქითა მხრიდან.

### 1651 წლის სანავიგაციო აქტი

„სავაჭრო ფლოტის გაზრდისა და ერის ზღვაოსნობის წახალისებისათვის, რაც ინგლისის სახელმწიფოს კეთილდღეობისა და უშიშროების მნიშვნელოვანი საშუალებაა, პარლამენტისა და მისი ძალაუფლების მეშვეობით დადგენილია, რომ აზიაში, აფრიკასა და ამერიკაში... წარმოებული ყველა პროდუქტი და საქონელი ინფლისის სახელმწიფოში, ან ირლანდიაში, საერთოდ ინგლისის სახელმწიფოს კუთვნილ ან მის მფლობელობაში შემავალ კიდევ სხვა რომელიმე მიწაზე, კუნძულზე, პლანტაციაში ან ტერიტორიაზე 1651 წლის 1 დეკემბრიდან შეიძლება შემოზიდულ იქნაა მხოლოდ იმ ხომალდით ან ხომალდებით ..., რომელიც ჭეშმარიტად და უტყუარად ეკუთვნის როგორც საკუთრება და ნამდვილი მფლობელობა ინგლისის სახელმწიფოს ან მისი პლანტაციების (აქ-კოლონიები) მოქალაქეებს“

ინგლისში აღმოცენებული ეკონომიკური ლიბერალიზმის იდეებმა ნელ-ნელა უკვე საფრანგეთშიც დაიწყეს ფეხის მოკიდება. მათ მთავარ გამხმოვანებლად ცნობილი ეკონომისტი, **მიშელ შევალიე** იქცა. რომელსაც საფრანგეთის ხელისუფლებაც მფარველობდა. მართლაც, **ნაპოლეონ III**, რომელიც, როგორც ქვემოთ ვნახავთ, გადატრიალების შედეგად ავიდა ტახტზე, თავგამოდებით ცდილობდა ბრიტანეთთან კეთილმეზობლური ურთიერთობების დამყარებას. ამისთვის კი მას ლიბერალური სავაჭრო პოლიტიკის შემოღება დიახაც, რომ წაადგებოდა.



მიშელ შევალიე
1806-1879

მიშელ შევალიეს მეცადინეობით 1860 წელს საფრანგეთსა და ინგლისს შორის მეტად მნიშვნელოვანი ხელშეკრულება დაიდო: ბრიტანულმა მხარემ საფრანგეთიდან შემოზიდულ საქონელზე ყოველგვარი ტარიფი მოხსნა (გამონაკლისი მხოლოდ, როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, ღვინო და კონიაკი იყო, მაგრამ რადგან ინგლისში ეს პროდუქტები მაინც ფუფუნების საგნებად ითვლებოდა, მათ შედარებით მცირე გადასახადი დაადეს). საფრანგეთმა კი, თავის მხრივ, ყოველგვარი აკრძალვები გააუქმა ბრიტანულ საფეიქრო ნაწარმზე, ხოლო სხვა საქონელზე გადასახადები 30%-მდე შეამცირა. შეიძლება ითქვას, რომ ამ დროიდან საფრანგეთმა თითქმის მთლიანად თქვა უარი პროტექციონისტულ ეკონომიკურ პოლიტიკაზე.



**ნაპოლეონ III**
საფრანგეთის იმპერატორი
1852-1870

ასევე საყურადღებოა ამ ხელშეკრულების კიდევ ერთი პუნქტი, ე.წ. *პარტნიორი ქვეყნის* სტატუსის შემოღება, რაც იმას ნიშნავდა, რომ ამ ორიდან ერთის მიერ მესამესთან დადებული ნებისმიერი ხელშეკრულება, უცილობლად მეორისთვისაც სახეირო უნდა ყოფილიყო. ამ მაგალითს სხვა ევროპულმა ქვეყნებმაც მიბაძეს და უკვე საუკუნის დასასრულისათვის, მთელი კონტინენტი იმ ზღვარს მიუახლოვდა, რასაც მეორე მსოფლიო ომის შემდგომ, *თავისუფალი ვაჭრობის პრინციპი* ეწოდა. თავის მხრივ, ყველაფერ ამას სხვა თანმხვედრი ეფექტებიც ახლდა — კონკურენციამ მანამდე ტარიფებითა და პროტექციონისტული პოლიტიკით დაცული ფირმები აიძულა, ტექნოლოგია გაეუმჯობესებინათ, ან უფრო წარმატებული კომპანიებისთვის მიენდოთ საკუთარი საქმის გაძღოლა. შეიძლება ითქვას, რომ ზემოთხსენებულმა ხელშეკრულებამ დიდად შეუწყო ხელი ინდუსტრიალიზაციის განვითარებასა და წარმოების ნაყოფიერების ზრდას.

**დიდი ბრიტანეთი — ინდუსტრიალიზაციის პირველი მერცხალი.** ერთი თვალსაზრისის თანახმად, ინდუსტრიალიზაციის პროცესი XIX საუკუნეში, სრულიად ევროპულ ფენომენს წარმოადგენდა. ამერიკის შეერთებული შტატებიც ხომ იმთავითვე ევროპული ცივილიზაციის პირმშო გახლდათ. თუმცა ევროპის სხვადასხვა ქვეყნებსა თუ რეგიონებშიც კი, ეკონომიკური პროცესები ერთნაირად არ მიმდინარეობდა. ამ მხრივ ყველაზე წარმატებულად დიდი ბრიტანეთი ვითარდებოდა, რომელსაც ინდუსტრიალიზაციის პირველი მერცხალიც შეიძლება ვუწოდოთ.

უკვე ნაპოლეონის ომების შემდგომ პერიოდში, ბრიტანეთში მსოფლიო სამრეწველო საქონლის თითქმის მეოთხედი იქმნებოდა. უფრო მეტიც, იგი მსოფლიოში უდიდესი საერთაშორისო სავაჭრო ქვეყნად იქცა: მის ხელთ იყო საერთაშორისო ვაჭრობის თითქმის 1/3 და ამ პოზიციებს იგი XIX ს-ის მიწურულამდე მყარად ინარჩუნებდა. თუმცა, 1870 წლიდან, უკვე სხვა, სწრაფად მზარდი ეკონომიკური კონკურენტებიც გამოჩნდნენ. I მსოფლიო ომის წინა ხანებში გერმანია და აშშ მნიშვნელოვნად წამოეწივნენ ბრიტანეთს და ამ დროისათვის იგი საერთაშორისო ვაჭრობის მხოლოდ 1/6-ს აკონტროლებდა.

ბრიტანული ეკონომიკის საფუძველთა-საფუძვლად კვლავ საფეიქრო წარმოება, ქვანახშირისა და რკინის მოპოვება და საინჟინრო დარგი რჩებოდა; 1880 წლისათვის კი ბამბის ნედლეულისა და ქსოვილების წარმოებითაც მან, ჯამში, მთელ დანარჩენ ევროპას გადააჭარბა. თუმცა, XX საუკუნის დამდეგისათვის, ამ წმინდად „ბრიტანულ" დარგებშიც კი გამოჩნდნენ ახალი კონკურენტები: კერძოდ, აშშ — რკინის მოპოვება-გადამუშავების, ბამბის წარმოების განხრით; გერმანია და ბელგია — ქვანახშირის მოპოვებისა და ზოგადად მძიმე მრეწველობის მხრივ.

რაც შეეხება საინჟინრო საქმეს, მისი გავლენა და მნიშვნელობა განუზომელი იყო მრეწველობის ყველა ზემოჩამოთვლილი მიმართულებისათვის და რამდენადაც ამ საქმეში XVIII ს-დან მოყოლებული, პრიორიტეტი სწორედ ბრიტანეთს ეკუთვნოდა, მსოფლიოში დიდი იყო მოთხოვნილება აქაურ სპეციალისტებსა და ტექნოლოგიებზე, რაც თავად ბრიტანული ეკონომიკის განვითარებისათვის მნიშვნელოვან სტიმულს ქმნიდა. იგივე ვითარება იყო გემთმშენებლობასა თუ სარკინიგზო ინდუსტრიაში. მაგალითად, XIX ს-ის ბოლოს სწორედ ბრიტანეთი აწარმოებდა ახალი ტიპის — უკვე ფოლადის კონსტრუქციებით აგებული დიდი წყალწყვის საოკეანო გემების 60%-ს.

საქმე ისაა, რომ საბოლოო ჯამში, შეუძლებელი იყო ამ პატარა, კუნძულოვან სახელმწიფოს, იმ პერიოდში, ანუ ინდუსტრიულ ხანაში, დიდხანს შეენარჩუნებინა მოწინავე პოზიციები იმის გათვალსიწინებით, თუ რა უსაზღვრო რესურსებს ფლობდნენ და მოსახლეობის რაოდენობის მხრივ რა სწრაფად იზრდებოდნენ, მაგალითად, ამერიკის შეერთებული შტატები და რუსეთი. ამას ბრიტანელთა ტრადიციული **კონსერვატიზმიც** ემატებოდა, რაც სიახლეების დანერგვას (თუნდაც ეს თავად ბრიტანელთა გამოგონება ყოფილიყო) ფრიადაც აფერხებდა ხოლმე: მაგ., საფეიქრო წარმოებაში დიდხანს ვერ მოიკიდა ფეხი აშშ-ში გაუმჯობესებულმა, ახალი ტიპის სართავმა დაზგამ, მარტენ-სიმენსის ღუმელსაც ინგლისში კარგა ხანს ეჭვის თვალით უცქერდნენ.

**ამერიკის შეერთებული შტატები**. XIX ს-ის განმავლობაში აშშ ეკონომიკური ზრდის ყველაზე თვალსაჩინო მაგალითად რჩებოდა. ამას არა ერთი გარემოება უწყობდა ხელს. უპირველეს ყოვლისა აღსანიშნავია მოსახლეობის ზრდის უპრეცენდენტოდ მაღალი ტემპი: 1790 წელს აშშ-ში პირველად

ჩატარებულმა აღწერამ ოთხი მილიონი მოსახლე გამოავლინა; ერთი საუკუნის შემდეგ, 1870 წელს — თითქმის ორმოცი მილიონი, 1915 წლისთვის კი მოსახლეობის საერთო რიცხვმა 100 მილიონს გადააჭარბა. თუმცა, ამ პროცესში დიდი იყო ევროპელ ემიგრანტთა წილი, მოსახლეობის ზრდის ყველაზე მნიშვნელოვანი წინაპირობა მაინც ბუნებრივი ნამატი გახლდათ.

შემოსავლებისა და ზოგადი კეთილდღეობის მაჩვენებლის ზრდის ტემპი კიდევ უფრო გამაოგნებელი იყო. ამის ახსნა არაა ძნელი: საქმე ისაა, რომ მიწისა და რესურსების მარაგი ქვეყანაში მნიშვნელოვნად აჭარბებდა გამოსაკვებ ადამიანთა შესაძლო ზღვრულ ოდენობას. თუ ამას დავუმატებთ ტექნოლოგიურ სიახლეებსა და კერძო ინიციატივის წახალისების ტენდენციებს, ისევე, როგორც, ევროპასთან შედარებით რელიგიური თუ პოლიტიკური თავისუფლების უჩვეულოდ მაღალ ხარისხს, ანუ ფრიად ხელსაყრელ *ინსტიტუციურ მატრიცას,* კეთილდღეობის მაჩვენებლის ზრდის ეს უჩვეულო ტემპი განცვიფრებას აღარ გამოიწვევს.

მართლაც, ქვეყნის უზარმაზარი სივრცეები, ჰავისა და ბუნებრივი რესურსების მრავალფეროვნება განაპირობებდა რეგიონალური სპეციალიზაციის იმგვარ დონეს, რაც შეუძლებელი იყო ევროპის ნებისმიერ ცალკე აღებულ ქვეყანაში.

ზემოთქმულიდან გამომდინარე სწრაფ სტრუქტურულ ცვლილებებს ჰქონდა ადგილი ქვეყნის ეკონომიკაში: მართალია, დამოუკიდებლობის მოპოვების ჟამს, აქაური მოსახლეობის 90% სოფლის მეურნეობაში იყო ჩართული, მაგრამ უკვე 1789 წლისათვის, აშშ-ში საფეიქრო მრეწველობის მთელი ქსელი არსებობდა, რომელსაც ბამბის ნედლეულით თავისივე სამხრეთი შტატები ამარაგებდნენ. თავდაპირველად სოფლის მეურნეობაში და მრეწველოვაში დაკავებულთა ამ ერთგვარმა დისპროპორციამ წარმოშვა უდიდესი დავა-კამათი ქვეყნის ეკონომიკური გეზის თაობაზე: ალექსანდრე ჰამილტონი, სახელმწიფოს მთავარი ხაზინადარი, რომელსაც სურდა მეწარმეებს დახმარებოდა დამცავი ტარიფებისა და სხვა ზომების გატარებით, პირდაპირ დაეჯახა **თომას ჯეფერსონს,** სახელმწიფო მდივანსა და შემდგომში აშშ-ის მესამე პრეზიდენტს, ვინც თავის მხრივ, პრიორიტეტად სოფლის მეურნეობას მიიჩნევდა, ხოლო წარმოებას მხოლოდ მისი *მსახურის* როლს აკუთვნებდა. მართალია, ჯეფერსონის მიმდევრებმა იმხანად პოლიტიკურ გამარჯვებას მიაღწიეს, მაგრამ უკვე ჰამილტონის ტრაგიკული სიკვდილის შემდეგ, საბოლოო გამარჯვება მაინც ჰამილტონის იდეებმა მოიპოვა. მართლაც, 1820 წლიდან მოყოლებული, საფეიქრო წარმოება ამერიკის ინდუსტრიის წამყვან დარგად იქცა და პირველობას კარგა ხანს ინარჩუნებდა.



**თომას ჯეფერსონი,**
**აშშ-ის მესამე პრეზიდენტი**
1801-1809

ქვეყნის განვითარებისათვის კიდევ ერთი დიდი უპირატესობა იყო ის, რომ თავისი ზომების გამო, მას, ფაქტობრივად, უსაზღვრო, ხელოვნური ბარიერებისაგან თავისუფალი შიდა ბაზარი ჰქონდა. მაგრამ ამ უპირატესობას ამოქმედება სჭირდებოდა. საქმე ისაა, რომ XIX ს-ის დასაწყისში, ხალხი ძირითადად ატლანტის სანაპიროზე იყო განსახლებული და

მიმოსვლა უმთავრესად სანაპირო ტიპის გემებით შემოიფარგლებოდა. წყალვარდნილებისა და მორევების სიუხვის გამო, სამდინარო მიმოსვლა გაძნელებული იყო. შტატების, ადგილობრივი მმართველობებისა და კერძო ინიციატივების წყალობით (ფედერალურ მთავრობას ამ საქმეში ბევრი არაფერი მოეკითხებოდა) შემუშავდა ქვეყნის ინფრასტრუქტურის განვითარების პროგრამა, რაც ძირითადად ფასიანი გზებისა და სატრანსპორტო არხების მშენებლობას ითვალისწინებდა. უკვე 1830 წლისათვის გზების საერთო სიგრძე 11 ათას მილს შეადგენდა, ხოლო არხებისა — 4 ათასს (1860 წლისათვის). აღსანიშნავია, რომ ამ პროექტზე დახარჯული 188 მილიონი დოლარიდან 3/4 საზოგადოების ჯიბეზე მოდიოდა, რაც იმის მანიშნებელია, თუ როგორ კარგად ესმოდა მოსახლეობას ინფრასტრუქტურის განვითარების საჭიროება.

სულ მალე, სატრანსოპტო ინფრასტრუქტურის მთავარ მოქმედ პირად რკინიგზა იქცა. უკვე 1840 წლისთვის, რკინიგზის ლიანდაგების ჯამურმა სიგრძემ ინგლისისას გადააჭარბა, ხოლო ცოტა ხანში — მთელი ევროპისას. ისევე როგორც ბრიტანეთში, სარკინიგზო ქსელის გაფართოებამ ამერიკაშიც ისეთი დარგების სწრაფი განვითარება გამოიწვია, როგორიცაა რკინისა და ფოლადის წარმოება, ვაგონთმშენებლობა, ორთქმავალთმშენებლობა. მოგვიანებით, ტრანსკონტინენტური ხაზის ამოქმედებამ, უკვე ფოლადის წარმოება სულაც პირველ ადგილზე გაიყვანა. 1890 წლისთვის, შეერთებული შტატები უკვე მსოფლიოს ნომერ პირველ ინდუსტრიულ სახელმწიფოდ მოგვევლინა.

**სამოქალაქო ომი აშშ-ში.** XIX ს-ის II ნახევრის მსოფლიოს ერთ-ერთი უმნიშვნელოვანესი მოვლენა ამერიკის შეერთებულ შტატებში სამოქალაქო ომი (1861-1865) იყო. XIX ს-ის შუა წლებში ამერიკის სამრეწველო განვითარება, როგორც უკვე აღვნიშნეთ, ფრიად სწრაფი ტემპით წარიმართა და უკვე 50-იანი წლების ბოლოს აშშ მსოფლიოში სამრეწველო პროდუქციის წარმოების მხრივ მეოთხე ადგილზე გავიდა. 1860 წლისათვის ქვეყანაში უკვე 1700 ფაბრიკა იყო, რომლებშიც ორთქლის მანქანები მუშაობდა. მრეწველობაში კაპიტალდაბანდებები 2-ჯერ და მეტად გაიზარდა და 1 მილიარდ დოლარს მიაღწია. ამას ხელი შეუწყო კალიფორნიაში ოქროთი მდიდარი საბადოების აღმოჩენამ.

ასეთი სწრაფი ზრდის მიუხედავად, ამერიკის მრეწველობას ჯერ კიდევ არ შეეძლო საკუთარი ქვეყნის მოთხოვნების სრულად დაკმაყოფილება. ეს დეფიციტი ძირითადად ინგლისიდან შემოზიდული სამრეწველო საქონლითა და მანქანა-დანადგარებით იფარებოდა. იმავდროულად აღსანიშნავია, რომ ქვეყანაში სამხრეთი და ჩრდილოეთი შტატები, ეკონომიკის სტრუქტურის მიმართულებით, მნიშვნელოვნად განსხვავდებოდა ერთმანეთისაგან. თუ ჩრდილოეთში უფრო მრეწველობა ვითარდებოდა, სამხრეთი მთლიანად სოფლის მეურნეობას, კერძოდ, მსხვილ პლანტაციურ მეურნეობას

თანამედროვე დემოკრატიული პარტია
აშშ-ი 1828 წელს შეიქმნა.

**აბოლიციონიზმი** — შავკანიანების მონობის წინააღმდეგ მიმართული მოძრაობა XVIII-XIX საუკუნეებში.

ეფუძნებოდა. პლანატატორები ბამბის მოყვანას მისდევდნენ. ამერიკულ ბამბას თითქმის მთლიანად ინგლისის წარმოება ითვისებდა. ინგლისში ბამბის ჩატანის შემდეგ, პლანტატორები საწარმოო საქონელს, მათ შორის სამუშაო იარაღს თუ მანქანა დანადგარებს, იქვე, ინგლისში ყიდულობდნენ. ამდენად, ამერიკის სამხრეთ შტატებს მჭიდრო კავშირი ჰქონდათ ინგლისთან, მაგრამ პრაქტიკულად ეკონომიკურად არ იყვნენ დაკავშირებულნი ჩრდილოეთის შტატებთან. ყოველივე ეს არ უწყობდა ხელს ქვეყნის შიდა ბაზრის ფორმირებას. გარდა ამისა, ერთი პრინციპული განსხვავებაც იყო: ჩრდილოეთ შტატებში მონობა არ არსებობდა, იმ დროს, როდესაც პლანტა-ტორები პლანტაციებში შავკანიანი მონების შრომას იყენებ-დნენ. XIX ს-ის 50-იან წლებში ყოველწლიურად აფრიკიდან 25 ათასი შავკანიანი მონა შემოჰყავდათ, რაც ბევრად აღემატებოდა მანამდე არსებულ ვითარებას. წინააღმდეგობის მიზეზი ჩრდი-ლოეთისა და სამხრეთის შტატებს შორის სხვადასხვა ეკონომიკური ინტერესებიც გახლდათ. მაგ. ჩრდილოეთში მრეწველობის მძლავრი განვითარების ფონზე სამრეწველო ბურჟუაზია მთავრობისაგან პროტექციონისტურ საბაჟო პოლი-ტიკას მოითხოვდა, რათა საკუთარი ნაწარმი ინგლისური საქო-ნლის მხრიდან კონკურენციისაგან დაეცვა. რაც შეეხება სამხ-რეთის პლანტატორებს, ისინი, როგორც უკვე აღვნიშნეთ, ძირითადად, სწორედ ინგლისურ მრეწველობას იყვნენ მიბ-მულნი და ასეთი პოლიტიკა არ აწყობდათ.

რა თქმა უნდა, ქვეყნისა და ერის ინტერესები წინააღმ-დეგობაში მოდიოდა პლანტატორების ინტერესებთან. სურათი კიდევ უფრო გასაგები გახდება, თუ აღვნიშნავთ, რომ თვით სამხრეთის შტატებში მსხვილი პლანტატორები მოსახლეობის მხოლოდ 3%-ს შეადგენდნენ. მოსახლეობის 1/3 კი მონებზე მო-დიოდა. საზოგადოება მონობის გაუქმებისათვის აქტიურად იბრძოდა. ეს მოძრაობა **აბოლიციონისტური** მოძრაობის სახე-ლითაა ცნობილი. იქმნებოდა სხვადასხვა საზოგადოებები, რომლებიც გაქცეულ მონებს ეხმარებოდნენ და სხვ.



აბრაჰამ ლინკოლნი
აშშ-ის მე-16 პრეზიდენტი,
1861-1865



ედუარდ რობერტი ლი
1807-1870



ულის სიმპსონ გრანტი
1822-1885

გათიშული აღმოჩნდა ქვეყნის პოლიტიკური ელიტაც: პოლიტიკური პარტიებიდან, რომლებიც მნიშვნელოვანწილად განსაზღვრავდნენ საზოგადოების პოლიტიკურ ცხოვრებას, დემოკრატიული პარტია, ტრადიციულად, სწორედ სამხრეთის პლანტატორების სურვილს გამოხატავდა და მონობის ინსტიტუტს უჭერდა მხარს. იმ დროს როდესაც XIX ს-ის შუა წლებში აღმოცენებული რესპუბლიკური პარტია, პირიქით, მონობის წინააღმდეგ ილაშქრებდა.

ვითარება განსაკუთრებით გამწვავდა, როდესაც 1861 წელს პრეზიდენტად რესპუბლიკელი **აბრაჰამ ლინკოლნი** იქნა არჩეული. ამის შემდეგ სამხრეთის შტატები უკვე აქტიურ მოქმედებაზე გადავიდნენ. სამხრეთის ექვსმა შტატმა — სამხრეთის კონფედერაცია შექმნეს, რომლის დედაქალაქად ქ. რიჩმონდი, პრეზიდენტად კი — მსხვილი პლანტატორი, ჯეფერსონ დევისი გამოცხადდა. დაიწყო სამოქალაქო ომი, რომელიც, *სამხრეთსა და ჩრდილოეთს შორის ომის* სახელითაა ცნობილი. სამხრეთის ჯარების მხედართმთავარი გენერალი ***ლი*** იყო, ჩრდილოეთის ჯარებში კი, ომის გადამწყვეტ ეტაპზე გენერალი ***გრანტის*** ფიგურა გამოიკვეთა, რომელიც მოგვიანებით ამერიკის პრეზიდენტიც გახდა. თავდაპირველად ომი სამხრეთელების უპირატესობით წარიმართა, მაგრამ ლინკოლნმა მთელი რიგი კანონები მიიღო, რამაც მას ხალხის მასების დიდი მხარდაჭერა მოუტანა. ჯერ იყო და მოსახლეობას ქვეყნის დასავლეთში მიწები უსასყიდლოდ გადაეცა, ამას ხომ წვრილი ფერმერები დიდი ხანია მოითხოვდნენ. იმავდროულად მთავრობამ აჯანყებული პლანტატორების მიწები ჩამორთმეულად გამოაცხადა. ხელისუფლებამ სამხრეთის შტატების საზღვაო სანაპიროს ბლოკადა დაიწყო, რამაც სამხრეთის შტატებს დიდი პრობლემები შეუქმნა — ვეღარ შემოჰქონდათ საქონელი ინგლისიდან. გარდა ამისა, ლინკოლნმა პროკლამაცია გამოსცა მონების განთავისუფლების შესახებ, რამაც მას აფრიკელ-ამერიკელებში დიდი ავტორიტეტი და საყრდენი მოუპოვა. ამის შემდეგ აფრიკელ-ამერიკელებმა შეერთებული შტატების არმიაში სამსახურის უფლება მიიღეს, რამაც ჩრდილოელთა არმიას თითქმის ორი ასეული ათასი ჯარისკაცი შესძინა.

ინგლისი ყველანაირად ეხმარებოდა სამხრეთის შტატებს, რომელთა გამარჯვება შეერთებული შტატების, როგორც სახელმწიფოს, დასუსტებას გამოიწვევდა. ინგლისი ამარაგებდა სამხრეთელებს იარაღით, სურსათით, ფულით. ომის მთელი პერიოდის განმავლობაში ინგლისის გემთსაშენებში აგებდნენ სამხრეთელებისათვის ხომალდებს. ინგლისელთა მიერ აგებული გემებით სამხრელებმა ჩრდილოეთელების 300-ზე მეტი გემი ჩაიგდეს ხელში. საბოლოოდ სამხრეთელთა ძალები ამოიწურა, ჩრდილოეთის შტატების სამრეწველო პოტენციალმა თავისი ქნა. ჩამორჩენილი სამხრეთელი პლანტატორები დამარცხდნენ. 1864 წელს ლინკოლნი პრეზიდენტად მეორე

ვადით აირჩიეს, ხოლო 1865 წლის 3 აპრილს ჩრდილოეთის ჯარმა სამხრეთელთა მთავარი საყრდენი რიჩმონდი აიღო.

სამოქალაქო ომის დასრულებამ, ქვეყნის გაერთიანებამ და მონობის გაუქმებამ ეკონომიკურ წინსვლას ახალი ძლიერი მუხტი შესძინა.

**ბისმარკი და გერმანიის გაძლიერება.** 1830-იან წლებში პრუსიის მიერ ჩამოყალიბებული ზოლვერეინის კავშირი, უზრუნველყოფდა გერმანული სახელმწიფოების ეკონომიკურ, მაგრამ არა პოლიტიკურ ერთობას. როგორც გვახსოვს, 1848 წელს ლიბერალებმა ფრანკფურტში კვლავ დააყენეს გერმანიის პოლიტიკური გაერთიანების საკითხი, მაგრამ უშედეგოდ, რადგან ფრიდრიხ ვილჰელმ IV-მ უარი განაცხადა „ხალხის" მიერ შეთავაზებულ გაერთიანებული გერმანიის ტახტზე.

1862 წელს პრუსიის მეფემ **ვილჰელმ I-მა** კანცლერად (პრემიერ-მინისტრი) დანიშნა **ოტო ფონ ბისმარკი**. მალე ახალმა კანცლერმა მოახერხა გერმანიის გაერთიანება პრუსიის ხელმძღვანელობით. იგი იყო რეალპოლიტიკის (რეალური პოლიტიკა, რომელიც ეფუძნება სახელმწიფსი საჭიროებას) ოსტატი და გერმანიის გაერთიანების არქიტექტორი.

**ვილჰელმ I**
პრუსიის მეფე,
1861-1888
გერმანიის იმპერტორი,
1871- 1888

ბისმარკი, თავდაპირველად, პრუსიის არმიის გაძლიერებას შეეცადა. მის ცნობილ გამოსვლაში „**სისხლი და რკინა"** მოთხოვნილ თანხებს სამხედრო ხარჯებისათვის, ლიბერალმა კანონმდებლებმა ხმა არ მისცეს. ბისმარკმა მოახერხა ფინანსების სხვა გზებით მოპოვება და შეუდგა აგრესიულ საგრეო პოლიტიკას. პრუსია შემდეგი სამი ომის შედეგად გაძლიერდა და გზა გაიკაფა გერმანიის გაერთიენებისაკენ. კერძოდ, 1864 წელს დანიასთან ომში პრუსიამ ავსტრიასთან ერთად დაიპყრო შლეზვიგი-ჰოლშტაინი ხოლო, 1866 წელს პრუსიამ ომი გამოუცხადა უკვე ავსტრიას და დაამარცხა იგი. შემდეგ თავის კონტროლს დაუქვემდებარა რამდენიმე ჩრდილოეთ გერმანული სახელმწიფო და შექმნა გერმანული სახელმწიფოების ახალი კონფედერაცია პრუსიის ლიდერობით (ძველი კონფედერაციის ლიდერი ავსტრია იყო). მესამე ომში მან დაამარცხა საფრანგეთი (1870-1871) .



**ოტო ფონ ბისმარკი**
1871-1890
გერმანიის იმპერიის პირველი რეიხსკანცლერი. მას „რკინის კანცლერს" უწოდებდნენ.

**საფრანგეთ-პრუსიის ომი და გერმანიის გაერთიანება**. XIX ს-ის ბოლო მესამედის მსოფლიოს უმნიშვნელოვანესი მოვლენა საფრანგეთ-პრუსიის ომი გახლდათ. ეს მოვლენად იმდენად მნიშვნელოვანი აღმოჩნდა, რომ გერმანიის გამარჯვებისა და საბოლოო გაერთიანების თარიღი უახლესი ისტორიის დასაწყის სიმბოლურ თარიღადაც კი იქცა. საფრანგეთ-პრუსიის ომი 1870 წლის 19 ივლისს დაიწყო. ომი თავიდანვე საფრანგეთისათვის არასასურველად წარიმართა. უკვე აგვისტოში საფრანგეთის არმიამ ლოთარინგიაში ორჯერ ზედიზედ

## „სისხლი და რკინა"

„გერმანია პრუსიის ლიბერალიზაციას კი არა, არამედ მის ძალაუფლებას უყურებს... პრუსიამ უნდა მოიკრიბოს მთელი თავისი ძალები და არ გამოიყენოს ისინი ხელსაყრელ მომენტამდე, რომელიც უკვე რამდენჯერმე გაშვებულ იქნა. პრუსიის საზღვრები, ვენის ხელშეკრულების თანახმად, ვერ უზრუნველყოფს სახელმწიფოს ნორმალურ ცხოვრებას; თანამედროვეობის მნიშვნელოვანი საკითხები წყდება არა გამოსვლებითა და უმრავლესობის გადაწყვეტილებით, რაც იყო შეცდომა 1848 და 1849 წლებში, არამედ სისხლითა და რკინით".

გერმანელებთან შეტაკებაში მარცხი განიცადა, რამაც პარიზში დიდი აღშფოთება გამოიწვია. დაიწყო მასობრივი სტიქიური დემონსტრაციები. დემონსტრანტები რესპუბლიკის გამოცხადებას მოითხოვდნენ. ამასობაში საფრანგეთის არმია მარცხს მარცხზე განიცდიდა. განსაკუთრებით დიდი მარცხი ფრანგებმა სედანთან იგემეს — აქ 1870 წლის 2 სექტემბერს საფრანგეთის იმპერატორი ნაპოლეონ III და საფრანგეთის დიდი არმია პრუსიის ჯარს ტყვედ დანებდა. პრუსიის ჯარები სედანიდან პარიზისკენ დაიძრნენ. სედანთან მარცხის ამბავმა პარიზში მალევე მიაღწია. მუშები ბურბონთა სასახლეში შეიჭრნენ და საფრანგეთის ეროვნული კრების წევრები აიძულეს, რომ მონარქიის დამხობა და რესპუბლიკური წყობის დამყარება დაუყოვნებლივ გამოეცხადებინათ. ამასობაში გერმანიის არმია პარიზს მიადგა და ალყა შემოარტყა. პარიზის მოსახლეობა ძალზე მძიმე დღეში ჩავარდა. პარიზის ალყა 4 თვეზე მეტ ხანს გაგრძელდა. ასეთ ვითარებაში რესპუბლიკის მთავრობამ სამარცხვინო პირობებით **პარიზის კაპიტულაცია** გამოაცხადა და მალე ვერსალში პრუსიასთან წინასწარ დაზავებას ხელი მოაწერა. საბოლოოდ საზავო ხელშეკრულება პრუსიასა და საფრანგეთს შორის 1871 წლის 10 მაისს გაფორმდა. ამ ზავით ელზასი და აღმოსავლეთი ლოთარინგია გერმანიის ხელში გადავიდა ამის გარდა, საფრანგეთს პრუსიის სასარგებლოდ უზარმაზარი კონტრიბუცია 5 მლრდ. ფრანკი უნდა გადაეხადა.



პარიზი, 1871 წლის 29 მაისი.

**პარიზის კაპიტულაცია** 1871 წლის 28 იანვარს გამოცხადდა.

1871 წლის 18 იანვარს ვერსალში ოფიციალურად გამოცხადდა გერმანიის იმპერიის - მეორე რეიხის (ასე უწოდეს, რადგან თავს განიხილავდნენ საღვთო რომის იმპერიის მემკვიდრედ) ჩამოყალიბება. ვილჰელმ I-მა კი მიიღო კაიზერის ანუ იმპერატორის ტიტული.

# კაცობრიობის განვითარების ეტაპები - მსოფლიო იმპერიების დაშლის ხანა

# XII თავი

## ეკონომიკის განვითარების ძირითადი მახასიათებლები

პრუსიის ეგიდით გერმანიის გაერთიანებამ, აშშ-ში სამოქალაქო ომის დასრულებამ და ქვეყნის გამთლიანებამ, იტალიის გაერთიანებამ, ისევე როგორც მსოფლიოს მრავალ ქვეყანაში, განსაკუთრებით ისეთ დიდ სახელმწიფოებში გატარებულმა რევოლუციური ხასიათის რეფორმებმა როგორიც რუსეთი, იაპონია და ოსმალეთი იყო, მსოფლიოს უახლესი ისტორიის დადგომა ამცნო.

უახლესი ისტორია იმ მნიშვნელოვან ტექნოლოგიურ და ეკონომიკურ ძვრებს დაეფუძნა, რომელმაც XIX ს-ის ბოლო მესამედში აკრიფა ტემპი.

ეკონომიკური თვალსაზრისით 1870-1930 წლების პერიოდს — მონოპოლისტური იმპერიალიზმის წარმოქმნა-განმტკიცების ხანაც შეიძლება ვუწოდოთ. ესაა ეპოქა, როდესაც წარმოიქმნება მსხვილი საერთაშორისო მონოპოლისტური გაერთიანებები — **სინდიკატები**, **კონცერნები** და როდესაც ფულის გატანა და დაბანდება სხვა ქვეყნებში საქონლის გატანაზე უფრო დიდ მნიშვნელობას იძენს.

**ტექნოლოგიების გავრცელება-განვითარება.** სამეცნიერო მიღწევების წარმოებაში ფართოდ დანერგვას ისეთი ახალი დარგების გაჩენა მოჰყვა, როგორიც ელექტროინდუსტრია, ოპტიკური ხელსაწყოების წარმოება და ორგანული ქიმიაა, რომ აღარაფერი ვთქვათ მეტალურგიის, ენერგიის გამომუშავების, საკვების წარმოებისა თუ სხვა სფეროებში მეცნიერების მიერ შეტანილ წვლილზე.

**პროტექციონიზმისკენ მიბრუნება.** XIX ს-ის ბოლო, ევროპაში „პროტექციონიზმისკენ მიბრუნებით" აღინიშნა. მართლაც, საერთაშორისო ეკონომიკის ინტეგრაციის შედეგად, ფასების თამაში გასცდა ცალკეული ეროვნული სახელმწიფოების საზღვრებს და თუკი ადრე გვალვისა თუ წყალდიდობების შედეგად მოსავლის ზარალი მხოლოდ მოცემულ რეგიონზე აისახებოდა, ახლა ინდუსტრიალიზაციისა და თავისუფალი ვაჭრობის პირობებში, ფასების ამგვარმა თამაშმა საერთაშორისო მასშტაბები შეიძინა. იმავდროულად რკინიგზისა და ორთქლის ძრავაზე მომუშავე გემების გაჩენამ საოცრად გააიაფა პირველადი მოხმარების ისეთი მოცულობითი საქონლის ტრანსპორტირება ამერიკიდან, როგორიც ხორბალი თუ სხვა მარცვლეული იყო. ამან, თავის მხრივ, ევროპელი ფერმერების მდგომარეობა საგრძნობლად გააუარესა, რადგან კონტინენტზე ფასების ვარდნა გამოიწვია.

ევროპის თითქმის ყველა სახელმწიფოში იმდენად დიდი იყო მოთხოვნა პროტექციონისტული პოლიტიკისადმი მიბრუნებაზე, რომ საქმე კომიკურ ღონისძიებებამდეც კი მიდიოდა: 1887 წელს, ბრიტანეთის პარლამენტმა მიიღო დადგენილება, რომ ყველა უცხოურ საქონელს აუცილებლად მწარმოებელი ქვეყნის დამღა უნდა ჰქონოდა. მათი აზრით, წარწერა — *გაკეთებულია გერმანიაში* — ამ ქვეყნის პროდუქციის გასაღებას შეუშლიდა ხელს ბრიტანეთის კუნძულებზე. არადა, სინამდვილეში ყველაფერი პირიქით მოხდა. თავის მხრივ, საფრანგეთმა და იტალიამ



**ალფრედ ბერნჰარდ ნობელი**
1833-1896
ცნობილი შვედი ქიმიკოსი, ინჟინერი, დინამიტის გამომგონებელი და პირველი მწარმოებელი, მსხვილი ნავთობმრეწველი, ნობელის პრემიის დამფუძნებელი.

**ნობელის პრემია.** ნობელის ანდერძის მიხედვით, მისი სიკვდილის შემდეგ დარჩენილმა უზარმაზარმა კაპიტალმა შეადგინა მისივე სახელობის პრემიის ფონდი. ნობელის პრემიას ანიჭებენ უმნიშვნელოვანესი სამეცნიერო გამოკვლევებისათვის, გამოგონებებისათვის, კულტურისა და საზოგადოების განვითარებაში შეტანილი განსაკუთრებული წვლილისათვის ლიტერატურის, ფიზიკის, ქიმიის, ფიზიოლოგიის და მედიცინის, მშვიდობის დარგებში.

**სინდიკატი** — მონოპოლიური გაერთიანება. მასში შემავალ საწარმოებში საქონლის გასაღება ცენტრალიზებულია.

**კონცერნი** — მრეწველობის სხვადასხვა დარგის კომპანიების, სავაჭრო ფირმების. ბანკების და ა.შ. მონოპოლისტური გაერთიანება.

ერთმანეთთან სატარიფო ომი წამოიწყეს და ისეთი საბაჟო ტარიფები დააკანონეს, რომ ამ ორ ქვეყანას შორის საქონელბრუნვა ერთბაშად განახევრდა. თუმცა, დღევანდელი გადასახედიდან, იმდროინდელი საერთო ეკონომიკური ვითარება თავისუფალი ვაჭრობის კუთხით, არც მთლად ტრაგიკულად გამოიყურება. უკვე XX საუკუნის დასაწყისიდანვე, მისი საერთო მოცულობა ყოველ-წლიურად 4,5%-ით იზრდებოდა, ხოლო მთლიანად ევროპა, ისევე როგორც მისი ცალკეული ქვეყნები, ადრე არასოდეს ყოფილან ამდენად დამოკიდებულნი საერთაშორისო ვაჭრობაზე. მაგა-ლითად, დიდი ბრიტანეთის, საფრანგეთისა და გერმანიის ექსპო-რტზე მათი ერთიანი ეროვნული შემოსავლის 15-20 % მოდიოდა, ხოლო უფრო მცირე ქვეყნებისათვის, ეს შეფარდება კიდევ უფრო მაღალი იყო. სამხრეთ-აღმოსავლეთ ევროპის ნაკლებ განვითა-რებული ქვეყნებიც კი საერთაშორისო ვაჭრობით ადრეულ პერიოდთან შედარებით საკმაოდ ხეირობდნენ. თუმცა მსოფლიო ექსპორტის დიდი ნაწილი ეკონომიკურად უფრო განვითარებულ ქვეყნებზე მოდიოდა. მაგ.: ისეთი მძლავრი და მრავალდარგოვანი ეკონომიკის მქონე სახელმწიფო, როგორიც შეერთებული შტატებია — მსოფლიოში ექსპორტის მხრივ, 1914 წლისათვის მესამე ადგილზე იდგა, მაგრამ იმავდროულად დაბალგანვითარებული ლათინური ამერიკის ქვეყნებიც, ნედლეულისა და კვების პროდუქტების დიდძალ ექსპორტს ეწეოდნენ, რომლის ნახევარს ევროპა მოიხმარდა.

**ოქროს საერთაშორისო სტანდარტის შემოღება.** ექსპერტთა უმეტესობის თვალსაზრისით, XX საუკუნის დასაწყისის მსოფლიო ეკონომიკის ინტეგრაციას დიდად შეუწყო ხელი ოქროს საერ-თაშორისო სტანდარტის შემოღებამ.

მთელი ისტორიის მანძილზე, სხვადასხვა სახის სიმდიდრე (მიწა, პირუტყვი თუ ხორბლეული) ფულადი სტანდარტის დანიშნულებას ასრულებდა, თუმცა ოქრო და ვერცხლი მაინც ყოველთვის მთავარ საზომად რჩებოდა. ფულადი სტანდარტის დანიშნულებაა განსაზღვროს მონეტარული სისტემის საანგარიშო ერთეული, რომელშიც ფულის ყველა სხვა ფორმის გადაყვანაა შესაძლებელი. ასე მაგალითად, შუა საუკუნეების ინგლისში *ფუნტი **სტერლინგი*** ოფიციალურად იყო დაკანონებული, როგორც ერთი სტერლინგი ვერცხლის შესატყვისი წონა ფუნტებში. მაშინ ინგლისში ვერცხლის სტანდარტი არსებობდა, თუმცა მიმოქცევაში მყოფი მონეტები ზოგჯერ სრულ ფუნტს არ შეესაბამებოდნენ. XVIII ს-ის ინგლისში ერთდროულად გაჩნდა ოქროსა და ვერცხლის სტანდარტი, თუმცა რეალურად, ხაზინა ოქროს მიმოქცევას მეტად უწყობდა ხელს და ოქროს მონეტები — ***გინეები*** — ყოველდღიურ მიმოქცევაში სწრაფად ჩაენაცვლა ვერცხლის მონეტებს. ნაპოლეონის ომების დროს, ინგლისის ბანკმა ხელისუფლების მითითებით, უარი თქვა საკუთარი ბანკნოტების ოქროთი თუ ვერცხლით განაღდებაზე, ანუ — რეალურად, ქვეყანას იმ დროს არანაირი მონეტარული სტანდარტი არ გააჩნდა და ბრიტანეთში ერთგვარი *ხის ფულის ტრიალის* მბრძანებლური სისტემა შეიქმნა.

მშვიდობის დამყარების შემდეგ, ხელისუფლებამ გადა-წყვიტა კვლავ ლითონის სტანდარტს დაბრუნებოდა, ოღონდ ვერცხლს უკვე ოქრო ამჯობინა, თუმცა კი ფულს კვლავ „სტერლინგი“-ს სახელი დარჩა. ფულის ღირებულების საზომად ოქროს ფუნტი დადგინდა, რომლის წონად 113,0016 გრამი ბაჯაღლო ოქრო განისაზღვრა. შესაბამისი საპარლამენტო აქტის თანახმად, ოქროს სტანდარტის შექმნისას გათვალისწინებული უნდა ყოფილიყო სამი პირობა: 1) სამეფო ხაზინა ვალდებული იყო ეყიდა და გაეყიდა ოქროს შეუზღუდავი რაოდენობა ფიქსირებულ ფასად; 2) ინგლისის ბანკი და ზოგადად, ყველა სხვა კერძო ბანკი

**სტერლინგი** — ინგლისის ფულის ერთეული, რომელიც თავდაპირველად დამღადადებულ ვერცხლის ზოდს ეწოდებოდა.

**გინეა** — ინგლისური ოქროს მონეტა, რომელიც მიმოქცევაში 1663-1813 წლებშ იყო. სახელწოდება აფრიკული ქვეყნის, გვინეა-ს სახელიდან მოდის, საიდანაც შემოტანილი ოქროს ზოდებით გინეის პირველი მონეტები მოიჭრა.

ვალდებული იყო, მოთხოვნისთანავე ოქროთი გაენაღდებინა ბანკნოტები თუ დეპოზიტები; 3) დაუშვებელი იყო ნებისმიერი შეზღუდვების დაწესება ოქროს იმპორტსა თუ ექსპორტზე. შესაბამისად, ოქრო ქვეყნის მთელი ფულადი მარაგის მთავარ რეზერვად იქცა. ინგლისის ბანკის სეიფში დაცული ოქროს ოდენობა განაპირობებდა მის მიერ ბანკნოტებისა თუ დეპოზიტების სახით გასაცემი კრედიტების მოცულობასაც. აქედან გამომდინარე, ქვეყანაში ოქროს შემოდინება-გადინება მთლიანი ფულის მასის მერყეობას იწვევდა, რაც თავის მხრივ უკვე ფასების აწევ-დაწევასაც განაპირობებდა.

XIX ს-ის 80-იან წლებამდე სხვა ქვეყნების უმრავლესობაში ვერცხლის ან ერთდროულად ოქრო-ვერცხლის სტანდარტები არსებობდა, თუმცა ზოგან საერთოდ არ იხმარებოდა ლითონის სტანდარტი. რამდენადაც მსოფლიო ვაჭრობაში განმსაზღვრელ როლს ბრიტანეთი ასრულებდა, მისი ეკონომიკის მერყეობა თითქმის ყველა სხვა სახელმწიფოზეც ახდენდა გავლენას. შემდგომში, რაც უფრო გაღრმავდა მსოფლიო ეკონომიკის ინტეგრაცია, ეკონომიკური მერყეობებიც საერთაშორისო მოვლენად იქცა.

გერმანიამ, საფრანგეთზე გამარჯვების შემდეგ, იმდროისათვის არნახული კონტრიბუცია — 5 მილიარდი ფრანკი აიღო და ამის საფუძველზე, ქვეყანაში ახალი ფულადი ერთეული — ოქროს მარკა შემოიღო. შედეგად, გერმანიის მნიშვნელობა საერთაშორისო ვაჭრობაში იმდენად გაიზარდა, რომ ოქროს სტანდარტზე გადასვლა ფაქტობრივად სხვა სახელმწიფოებისათვის უალტერნატივო ნაბიჯად იქცა.

აშშ 1900 წლამდე ეწინააღმდეგებოდა ვერცხლის სტანდარტის შეცვლას, მაგრამ XX საუკუნეს ისიც ოქროს სტანდარტზე გადასვლით შეხვდა. რაც შეეხება რუსეთს, მთელი XIX საუკუნის განმავლობაში, ნომინალურად იქ ვერცხლის სტანდარტი ბატონობდა, მაგრამ რეალურად, ხელისუფლების მერყევი ფინანსური პოლიტიკის გამო, მიმოქცევაში არაუზრუნველყოფილ ქაღალდის ფულსაც დიდი ოდენობით უშვებდნენ. მხოლოდ 1897 წელს, უკვე ინდუსტრიალიზაციის პროცესის გამოცოცხლების კვალად, იმდროინდელ ფინანსთა მინისტრ, **გრაფ სერგეი ვიტეს** ძალისხმევით, ქვეყანა ოქროს სტანდარტზე გადავიდა. იგივე მოხდა იაპონიაშიც ასე რომ, XX ს-ის დამდეგისათვის, მსოფლიო ვაჭრობაში ჩართული ყველა მნიშვნელოვანი ქვეყანა საერთაშორისო ოქროს სტანდარტს აღიარებდა. მსგავსი ვითარება დაახლოებით ორი ათწლეულის განმავლობაში შენარჩუნდა.



**გრაფი სერგეი ვიტე**

რუსეთის იმპერიის სახელმწიფო მოღვაწე.
1849-1915

# მსოფლიო იმპერიების დაშლა

XIX ს-ის ბოლოსა და XX ს-ის დასაწყისში, იმპერიალისტური მისწრაფებების გაძლიერების კვალდაკვალ, მსოფლიოს წამყვან ქვეყნებს მსოფლიოს ხელახალი გადანაწილების სურვილი გაუჩნდათ. ინგლისში უფრო ვრცელი *დიდი ბრიტანეთის* შექმნის გეგმა არსებობდა, რომელიც ბრიტანეთის იმპერიის გავლენის ქვეშ დანარჩენი მსოფლიოს მოქცევას გულისხმობდა. გერმანიაში *დიდი გერმანიის*, იგივე დიდი *ცენტრალურ ევროპული სახელმწიფოს* შექმნის გეგმა არსებობდა, რომელსაც ავსტრია-უნგრეთი, ბალკანეთი, წინა აზია, ბალტიისპირეთი, სკანდინავია, ბელგია, ჰოლანდია და საფრანგეთის ერთი ნაწილი უნდა მოეცვა. იგივე გეგმა აფრიკაში დიდი გერმანული კოლონიალური იმპერიის შექმნასაც ითვალისწინებდა. საფრანგეთს პრუსიასთან მარცხის შემდეგ რევანში სურდა. ის არა

მარტო დაკარგული ელზასისა და ლოთარინგიის დიდი ნაწილის დაბრუნებისკენ მიისწრაფოდა, არამედ, ქვანახშირით მდიდარი რურის აუზის დაპყრობა და თავისი კოლონიალური სამფლობელოების გაფართოვება სურდა. მეფის რუსეთს ბალკანეთში გაბატონება, სტამბულის, ბოსფორისა და დარდანელის სრუტეების ხელში ჩაგდება უნდოდა. ის აგრეთვე ირანზე თავის გავლენის გაფართოვებისაკენ მიისწრაფოდა. ავსტრია-უნგრეთის იმპერიას სერბიის სამეფოს დაპყრობა და აღმოსავლეთ და დასავლეთ ბალკანეთში ჰეგემონიის დამყარება სურდა. იტალიის გეგმებში ალბანეთის დაპყრობა, ოსმალეთის იმპერიის დანაწილებაში მონაწილეობის მიღება, აფრიკაში კოლონიების გაფართოვება და, საერთოდაც, ხმელთაშუა ზღვის აუზში ჰეგემონიის დამყარება შედიოდა. მსოფლიო გადანაწილების მთელი ეს ზემოთ ჩამოთვლილი გეგმები დიდ მსოფლიო ომს გარდაუვალს ხდიდა.

## სამხედრო ბლოკების შექმნა და I მსოფლიო ომი

ჯერ კიდევ 1879-1882 წლებში გერმანიის, ავსტრია-უნგრეთის იმპერიებმა და იტალიის სამეფომ სამხედრო კავშირი შექმნეს, რომელიც ისტორიაში სამთა კავშირის სახელით შევიდა. მათ შორის დადებული ხელშეკრულება რომელიმე მხარეზე თავდასხმის შემთხვევაში ურთიერთდახმარებას გულისხმობდა.

სამთა კავშირის შექმნა, ბუნებრივია საფრანგეთს კარგს არაფერს უქადდა. რჩებოდა საფრთხე, რომ გერმანია თავის მოკავშირეებთან ერთად მის წინააღმდეგ კიდევ ახალ ომს წამოიწყებდა. გერმანიისაგან თავის დასაღწევად საფრანგეთი ძლიერ მოკავშირეებს ეძებდა. ასეთ მოკავშირედ მას რუსეთი მოევლინა. საფრანგეთსა და რუსეთს შორის ხელი მოეწერა ხელშეკრულებას, რომელიც ურთიერთ სამხედრო დახმარებას ითვალისწინებდა.

მალევე (1892 წ.) ხელი საიდუმლო სამხედრო კონვენციასაც მოეწერა, რამაც საფრანგეთ–რუსეთის კავშირი საბოლოოდ გააფორმა. კონვენციის თანახმად რუსეთი ყველა ძალას იხმარდა, თუ გერმანია საფრანგეთს თავს დაესხმებოდა. ასეთივე პირობას საფრანგეთი რუსეთის მიმართ დებდა თუ მას გერმანია ან ავსტრია-უნგრეთი დაესხმებოდა. სამხედრო კონვენცია მხარეებს ავალდებულებდა საყოველთაო მობილიზაცია გამოეცხადებინათ თუ სამთა კავშირში შემავალი რომელიმე ქვეყანა მათ საზღვართან მობილიზაციას გამოაცხადებდა.

საფრანგეთსა და ინგლისს შორის ხელშეკრულება 1904 წლის აპრილში გაფორმდა.

რუსეთსა და ინგლისს შორის ხელშეკრულებას ხელი 1907 წლის 31 აგვისტოს მოეწერა.

მოგვიანებით **საფრანგეთსა და ინგლისს** შორისაც გაფორმდა ხელშეკრულება. ეს ხელშეკრულება გერმანიის წინააღმდეგ იყო მიმართული და მხარეებს შორის სამხედრო თანამშრომლობას გულისხმობდა. ასე შეიქმნა ინგლის-საფრანგეთის კავშირი ე.წ. გულითადი თანხმობა — Entente Cordiale, იგივე ანტანტა. რამდენიმე წელიწადში სამხედრო თანამშრომლობის ხელშეკრულება **ინგლისმა და რუსეთმაც** გააფორმეს. ამით რუსეთი ანტანტის მესამე წევრი გახდა. ასე წარმოიშვა ევროპაში ორი სამხედრო დაჯგუფება, რომელმაც I მსოფლიო ომი მოამზადა.

I მსოფლიო ომის დაწყების შემდეგ იტალიამ თავდაპირველად ნეიტრალიტეტი გამოაცხადა, მაგრამ შემდეგ (1915 წ.) ომში ანტანტის მხარეს ჩაება.

**I მსოფლიო ომის დაწყება.** 1914 წლის დასაწყისისათვის დაძაბულობამ ევროპაში მწვერვალს მიაღწია. ამ დროისათვის გერმანია და ავსტრია-უნგრეთი დიდი ომისათვის უფრო იყვნენ მზად ვიდრე რუსეთის იმპერია და მისი მოკავშირეები. ეს ქვეყნები ცდილობდნენ თავისი დროებითი უპირატესობა გამოეყენებინათ და ომის დაწყებისთვის საბაბს ეძებდნენ. საბაბი მალე გამოჩნდა.



**გავრილო პრინციპი**
1894-1918

1914 წლის 28 ივნისს სერბეთის სამხედრო ორგანიზაციის „შავი პანტერას" წევრმა, 19 წლის ბოსნიელმა სერბმა სტუდენტმა **გავრილო პრინციპიმ** სარაევოში მოკლა ავსტრია-უნგრეთის იმპერიის ტახტის მემკვიდრე **ერცჰერცოგი ფრანც ფერდინანდი**. ავსტრიის ხელისუფლებამ სერბეთის მთავრობას ულტიმატუმი გაუგზავნა, რომლის ყველა მუხლის მიღება დამოუკიდებელ სახელმწიფოს არ შეეძლო. მიუხედავად ამისა სერბეთის მთავრობამ ავსტრიის ულტიმატუმის თითქმის ყველა მუხლი დააკმაყოფილა, მაგრამ ავსტრიამ სერბეთს ომი მაინც გამოუცხადა და საომარი მოქმედებებიც დაიწყო.

მაშინ რუსეთმა საყოველთაო მობილიზაცია გამოაცხადა. **გერმანიის მთავრობამ რუსეთს** ამ მობილიზაციის შეწყვეტა მოსთხოვა და როდესაც პასუხი ვერ მიიღო მას **ომი გამოუცხადა**. ამავე დროს გერმანიამ **საფრანგეთს** რუსეთ-გერმანიის ომში ნეიტრალიტეტი მოსთხოვა. მაგრამ პასუხს არც დაელოდა და მასაც ომი გამოუცხადა. გერმანიის მთავრობამ წინა დღეს ბელგიას საფრანგეთის წინააღმდეგ თავისი ტერიტორიაზე ჯარების გატარების უფლება მოსთხოვა. ბელგიამ დახმარებისათვის ინგლისს მიმართა, რომელმაც გერმანიას ულტიმატუმი გაუგზავნა, რომ ბელგიის ნეიტრალიტეტი არ დაერღვია. როდესაც ამ ულიტიმატუმს ვადა ამოეწურა ინგლისმა გერმანიას ომი გამოუცხადა. ასე დაიწყო I მსოფლიო ომი.



**ფრანც ფერდინანდი**
ავსტრია-უნგრეთის ერცჰერცოგი
1863-1914

ამ ომში ერთ მხარეს ანტანტის ქვეყნები: ინგლისი, საფრანგეთი, რუსეთი მონაწილეობდნენ, რომელთაც ომის მსვლელობაში კიდევ 26 ქვეყანა, მათ შორის 1917 წლიდან აშშ შეუერთდა. 1914 წლის ნოემბერში გერმანიის მხარეზე ოსმალეთის იმპერია გამოვიდა, ხოლო 1915 წლის დასაწყისში ბულგარეთის სამეფო. ასე, რომ *ოთხთა კავშირი* — გერმანიის იმპერია, ავსტრია-უნგრეთის იმპერია, ოსმალეთის იმპერია და ბულგარეთის სამეფო ერთდროულად მსოფლიოს მრავალ ქვეყანას ეომებოდა.

**I მსოფლიო ომის მსვლელობა** — I მსოფლიო ომის დროს საომარი მოქმედებები როგორც ევროპაში, ისე აღმოსავლეთში — ოსმალეთის ფრონტზე გაიშალა. გადამწყვეტი მაინც ევროპის ფრონტი იყო. გერმანიის იმპერიის სამხედრო გეგმა შეტევის გზით ჯერ საფრანგეთის დამარცხებას, შემდეგ კი რუსეთის დამარცხებას ითვალისწინებდა. ამიტომ, თავდაპირველად, მთელი ძალები გერმანიამ დასავლეთის ფრონტზე, საფრანგეთის წინააღმდეგ მიმართა. გერმანიის ჯარების მხედართმთავრობამ გადაწყვიტა გერმანია-საფრანგეთის საზღვარზე გამაგრებული საფრანგეთის ჯარებისათვის ზურგიდან დაერტყა. ამიტომ, ომის გამოცხადებისთანავე, გერმანიის ჯარის ნაწილები ბელგიაში შეიჭრნენ, მცირე ხანში ამ ქვეყნის ოკუპაცია მოახდინეს, შემდეგ საფრანგეთში შეიჭრნენ და პარიზს დაემუქრნენ. ბრძოლები გაიმართა მდ. მარნასთან, სადაც ინგლისისა და საფრანგეთის გაერთიანებული ჯარები გერმანელების შეტევას იგერიებდნენ. ასეთ პირობებში საფრანგეთის

მთავრობამ რუსეთის მთავრობას შეტევის დაწყება მოსთხოვა. რუსეთი არ იყო მზად შეტევისათვის, მაგრამ იძულებული იყო მოკავშირეებს დახმარებოდა. რუსეთის ჯარები უკვე აგვისტოში აღმოსავლეთ პრუსიასა და გალიციაში (ავსტრია-უნგრეთი) შეიჭრნენ. თავდაპირველად რუსეთის არმიამ დიდ წარმატებას მიაღწია, მაგრამ 1915 წლის დასაწყისში გერმანული ჯარები ავსტრიელებთან ერთად მთელ ფრონტზე შეტევაზე გადავიდნენ. აღმოსავლეთ პრუსიაში გერმანელებმა რუსეთის ორი არმია გაანადგურეს და ვარშავა და თითქმის მთელი პოლონეთი დაიკავეს. ავსტრია-უნგრეთისა და გერმანიის ჯარებმა დიდ წარმატებას გალიციის ფრონტზეც მიაღწიეს. 1915 წლის მაისში იტალიის ანტანტის მხარეზე გამოსვლამ ომის მიმდინარეობის საერთო სურათი ვერ შეცვალა. 1915 წელს რუსეთის ფრონტზე დიდი გამარჯვების შემდეგ გერმანიამ ომის სიმძიმე საფრანგეთის ფრონტზე გადაიტანა. დიდი სისხლიანი ბრძოლები გაიმართა ვერდენთან, სადაც ინგლისისა და საფრანგეთის არმიებმა გერმანელების შეტევა მოიგერიეს და გარკვეულად წინ წაიწიეს. ამავე დროს 1916 წლის მარტში გენერალი ბრუსილოვის მეთაურობით ავსტრიის ფრონტზე შეტევაზე რუსი ჯარები გადავიდნენ. რუსებმა ავსტრიის არმიები გაანადგურეს და მათი შეჩერება მხოლოდ გერმანელების ჯარების დასავლეთ ფრონტიდან გადმოტყორცნით გახდა შესაძლებელი. ამით საფრანგეთ-ინგლისის ჯარებს ერთგვარი შვება მიეცათ. იმავდროულად დიდი ბრძოლები მიმდინარეობდა ზღვაზეც. გერმანელები ცდილობდნენ წყალქვეშა ნავების გამოყენებით ინგლისის ფლოტი მწყობრიდან გამოეყვანათ, მაგრამ ცალკეული წარმატებების მიუხედავად ეს ვერ მოახერხეს. მაშინ გერმანიის სამხედრო ფლოტმა წყალქვეშა ნავებით ბრძოლა დაიწყო იმ საზღვაო-სავაჭრო გემების წინააღმდეგაც, რომლებზედაც ეჭვი ჰქონდათ, რომ ისინი გერმანიის მოწინააღმდეგე ქვეყნებს ამარაგებდნენ.



**ბოლშევიკების მაშტაბური გამოსვლები 1917 წელს.**

**ოქტომბრის გადატრიალება**, ანუ ე.წ. ოქტომბრის რევოლუცია 1917 წლის 25 ოქტომბერს, (ახალი სტილით 7 ნოემბერს) მოხდა.

1918 წ-ის მარტს **ოქტომბრის გადატრიალების** შედეგად სათავეში მოსულმა რუსეთის ახალმახელისუფლებამ გერმანიასთან ზავს მოაწერა ხელი და რუსეთი I მსოფლიო ომიდან გამოვიდა.

რუსეთის ომიდან გამოსვლა გერმანიისათვის სწორედაც რომ მისწრება იყო, ვინაიდან ეს მისი ძალების გახლეჩას იწვევდა. მართლაც, გერმანიამ თავისი ჯარების უდიდესი ნაწილი დასავლეთის ფრონტზე გადაიყვანა და ომში გადამწყვეტი გამარჯვების მიღწევას შეეცადა. თუმცა ამ დროს ომში აშშ ჩაება, ის ანტანტის მხარეზე გამოვიდა და გერმანიას ომი გამოუცხადა. მოკავშირეები მთელი ფრონტით კონტრიერიშზე გადავიდნენ.

1918 წლის ნოემბერში გერმანიაშიც რევოლუცია დაიწყო. ამით შეშინებულმა გერმანიის ხელისუფლებამ მარცხი აღიარა

## აშშ და პირველი მსოფლიო ომი

პირველ მსოფლიო ომში აშშ, თავდაპირველად, ნეიტრალიტეტს იცავდა. 1915 წელს გერმანიის წყალქვეშა ნავმა ინგლისის საზღვაო ლაინერი ჩაძირა, რომელზედაც აშშ-ს ასზე მეტი მოქალაქე იმყოფებოდა. ამან აშშ-ს საზოგადოებრივი აზრი გერმანიის წინააღმდეგ განაწყო. აშშ-ს პირველ მსოფლიო ომში ჩაბმის საბაბი გერმანიის საგარეო საქმეთა მინისტრის მიერ მექსიკის მთავრობისადმი გაგზავნილი ტელეგრამა გახდა, სადაც ის მექსიკის მთავრობას გერმანიის მხარეზე ომში ჩაბმის შემთხვევაში აშშ-ს კუთვნილ ტეხასისა და მის მომიჯნავე შტატებს სთავაზობდა. აშშ-მ ჯარები ევროპაში 1918 წელს გადასხა. ამ ჯარებმა დიდი როლი შეასრულეს 1918 წლის სამხედრო მოქმედებების დროს.

და დაზავება ითხოვა. მოკავშირეებმა გერმანიას უმძიმესი პირობები წაუყენეს. მას უნდა დაეტოვებინა ოკუპირებული ტერიტორიები, მოკავშირეებისათვის გადაეცა არტილერიისა და შეიარაღების უდიდესი ნაწილი. გერმანიის ფლოტი უნდა განიარაღებულიყო. გერმანიას ამაზე საფიქრებლად სამი დღე მიეცა. 11 ნოემბერს გერმანიის წარმომადგენლები **კომპიენის ტყეში** ანტანტის სამხედრო მთავარსარდლობის წარმომად-გენლებს ეწვივნენ და დაზავებას ხელი მოაწერეს. ამით I მსოფ-ლიო ომი დასრულდა.

დიდი მარცხი განიცადა ავსტრია-უნგრეთის იმპერიამაც, რომელმაც დაღუპულებისა და დაჭრილების სახით ასია-თასობით ადამიანი დაკარგა. 1918 წლის 3 ნოემბერს ავსტრია-უნგრეთის ჯარების სარდლობა იძულებული გახდა დაზავებაზე ხელი მოეწერა, რაც ფაქტობრივად კაპიტულაციას ნიშნავდა.

## იმპერიების დაშლის I ეტაპი

თუ XIX საუკუნე იმპერიალიზმის აღზევების ხანა იყო, როცა პრაქტიკულად მთელი მსოფლიო რამდენიმე მსოფლიო იმპერიის ხელში აღმოჩნდა, XX საუკუნე ამ იმპერიების დაშლის საუკუნე აღმოჩნდა. I მსოფლიო ომში იმპერიები დიდი მოლოდინებით ჩაერთნენ, მაგრამ რეალურად საკუთარი აღსასრული დააჩქარეს. უკვე ომის მსვლელობის ბოლოდან დაიწყო იმპერიების დაშლის პირველი ეტაპი. ამ ეტაპზე ომში დამარცხებული იმპერიები დაიშალა და ომმა დაასწრაფა ბურჟუაზიული რევოლუციებიც ყველგან სადაც ის ჯერ არ იყო მომხდარი ან ბოლომდე მიყვანილი. ასე რომ, ამ პერიოდში ევროპას რევოლუციებისა და მონარქიების დაემხობის მორიგმა ტალღამ გადაუარა. იმპერიების დაშლის მეორე ეტაპი, უკვე II მსოფლიო ომის დასრულების შემდეგ დაიწყო, როცა ბრიტანეთისა და საფრანგეთის იმპერიები დაიშლა. უკანას-კნელმა იმპერიამ — საბჭოთა კავშირმაც ამავე საუკუნის მიწუ-რულს შეწყვიტა არსებობა.

## ავსტრია-უნგრეთის იმპერიის დაშლა, ჰაბსბურგთა მონარქიის დამხობა

ომში დამარცხების შემდეგ ავსტრია-უნგეთის იმპერიაში დაიწყო სლავი და სხვა დამორჩილებული ხალხების ეროვნულ-განმათავისუფლებელი მოძრაობა. გამოსვლებმა იმდენად მძლავრი ხასიათი მიიღო, რომ იმპერატორი იძულებული იყო სპეციალური **მანიფესტი** გამოეცა, რომლითაც ჩეხებს და იმპერიაში მცხოვრებ სხვა ერებს ავსტრია-უნგრეთის იმპერიის ეროვნულ სახელმწიფოთა კავშირად გარდაქმნასა და ერთიანი სამოკავშირეო სახელმწიფოს შიგნით ამ ერებისათვის ფართო ავტონომიური უფლებების მინიჭებას პირდებოდა. მაგრამ იმპერატორის ეს წინადადება უკვე დაგვიანებული გამოდგა — იმპერიის მთლიანობის შენარჩუნება ვერ მოხერხდა. პრაღის ეროვნულმა კომიტეტმა დამოუკიდებელი ჩეხეთ-სლოვაკეთის სახელმწიფოს შექმნა გამოაცხადა. ერთი დღის შემდეგ სლო-ვენებმა, ხორვატებმა და სერბების დამოუკიდებელი სახელმ-წიფოს შექმნა გამოაცხადეს.

ავსტრია-უნგრეთის იმპერატორმა **მანიფესტი** 1918 წლის 16 ოქტომ-ბერს გამოსცა.

პრაღის ეროვნულმა კომიტეტმა **დამოუკიდებელი ჩეხეთ-სლოვა-კეთის სახელმწიფოს** შექმნა 1918 წლის 28 ოქტომბერს გამოაცხადა.

**დასავლეთ უკრაინის დამოუკიდებელი რესპუბლიკის** შექმნა 1918 წლის 1 ნოემბერს გამოცხადდა.

ამ ამბებიდან სულ რამდენიმე დღეში გალიციამ და მისმა ცენტრალურმა ქალაქმა ლვოვმა **დასავლეთ უკრაინის დამოუკიდებელი რესპუბლიკის** შექმნა გამოაცხადა. იმავე ხანებში ქალაქ კრაკოვში წარმოქმნილმა „სალიკვიდაციო კომისიამ" ავსტრია-უნგრეთში შემავალი პოლონური მიწების გამოყოფა დაადასტურა. ოქტომბრის მიწურულში რევოლუცია უნგრეთშიც დაიწყო. მალევე აჯანყებულებმა ბუდაპეშტის ყველა სტრატეგიული პუნქტი თუ შენობა დაიკავეს და ჰაბსბურგების ხელისუფლება უნგრეთში დამხობილად, უნგრეთი კი დამოუკიდებელ რესპუბლიკად გამოცხადდა (1918 წლის 16 ნოემბერი).

ამგვარად, ავსტრია-უნგრეთის იმპერიის ნამსხვრევებზე ჩეხეთსლოვაკების, სამხრეთ სლავების, უნგრეთისა და ავსტრიის სახელმწიფოები ჩამოყალიბდა და ავსტრია-უნგრეთის იმპერიამ — როგორც დიდმა ცენტრალურ-ევროპულმა სახელმწიფომ — არსებობა შეწყვიტა.

სულ რამდენიმე დღით ადრე (12 ნოემბერი) რევოლუციური მასების ზეწოლის შედეგად, ჰაბსბურგთა მონარქია ავსტრიაშიც დაემხო და ავსტრია რესპუბლიკად გადაიქცა.

### მონარქიის დამხობა გერმანიაში

ომში მარცხს გერმანიაში წარმოების შემცირება, მასიური უმუშევრობა და შიმშილი მოჰყვა. ომში დამარცხებისა და ეკონომიკური ნგრევის გარდა რევოლუციას გერმანიაში სხვა სიღრმისეული მიზეზებიც ჰქონდა. კაიზერული, ანუ მეფის გერმანია მრეწველობის თვალსაზრისით განვითარებულ კაპიტალისტურ ქვეყანას წარმოადგენდა. მიუხედავად ამისა, აქ ძლიერი იყო ფეოდალური გადმონაშთები: მსხვილი ფეოდალურ–მემამულური მიწათმფლობელობა და თითქმის აბსოლუტური მონარქია.

ომში დამარცხებამ და ეკონომიკურმა გაჭირვებამ მოსახლეობის უდიდესი მასა ქუჩაში გამოიყვანა. სახალხო მოძრაობას ჯარის ნაწილებიც შეუერთდნენ. 1918 წლის 9 ნოემბერს რევოლუცია გამარჯვებით დასრულდა. მონარქია დაემხო, ვილჰელმ II ჰოლანდიაში გაიქცა.

### ოსმალეთის იმპერიის დაშლა და მონარქიის დამხობა

I მსოფლიო ომის შემდეგ ოსმალეთის იმპერიაც დაიშალა. თურქეთმა დაკარგა იმპერიის მთელი არაბული ნაწილი: სირია, ლიბანი, პალესტინა, ერაყი, რომლებიც სამანდატო ქვეყნების სახით ინგლისსა და საფრანგეთს გადაეცათ. ომში გამარჯვებული ქვეყნების გეგმით მიზმირი მისი მიმდებარე ვრცელი ტერიტორიითა და თურქეთის მთელი ევროპული ნაწილი ქალაქ სტამბულის გარდა, საბერძნეთს უნდა გადასცემოდა; კილიკია და სამხრეთ ანატოლიის სხვა ოლქები საფრანგეთს, აღმოსავლეთ ანატოლიის ნაწილი — სომხეთს; ხოლო ანატოლიის სამხრეთ-აღმოსავლეთი კი „ავტონომიურ" ქურთისტანს. ბოსფორისა და დარდანელის სრუტეები საერთაშორისო კონტროლს უნდა დაქვემდებარებოდა. გარდა ამისა, თურქეთის ფინანსებზე გამარჯვებული სახელმწიფოების კონტროლი წესდებოდა. თურქეთს, ფაქტობრივად, მხოლოდ

ცენტრალური ანატოლია რჩებოდა. თურქეთში ეროვნულ-განმათავისუფლებელმა ბრძოლამ იფეთქა. მას გენერალი **მუსტაფა ქემალ ფაშა** ჩაუდგა სათავეში, რომელსაც ინტელიგენცია, სამხედროები და ხალხის ფართო მასები უჭერდნენ მხარს. ჯერ კიდევ 1919 წელს სივასში ნაციონალურ-ბურჟუაზიული ორგანიზაციების კონგრესი შედგა, რომელმაც ქემალ ფაშას მეთაურობით „წარმომადგენლობითი კომიტეტი" აირჩია. ამ კომიტეტის მოთხოვნით სულთნის ხელისუფლებამ სტამბოლში პარლამენტის სხდომა მოიწვია. პარლამენტმა მხარი ქემალისტებს დაუჭირა და 1920 წ-ის 28 იანვარს თურქეთის **დამოუკიდებლობის დეკლარაცია** ანუ „ეროვნული აღთქმა" იქნა მიღებული. ამის საპასუხოდ ანტანტის ჯარებმა სტამბოლი დაიკავეს და პარლამენტი გარეკეს. პარლამენტის წევრები, რომლებიც დაპატიმრებას გადაურჩნენ ანკარაში შეიკრიბნენ და თავი თურქეთის დიდ ეროვნულ კრებად გამოაცხადეს. დეპუტატებისგან ქემალ ფაშას მეთაურობით შედგა თურქეთის მთავრობა. თურქეთის დიდმა ეროვნულმა კრებამ თავი ქვეყნის ერთადერთ კანონიერ ხელისფლებად, ხოლო სულთნის მთავრობის ხელისუფლება — უკანონოდ გამოაცხადა. სულთანი შეეცადა ქემალისტების წინააღმდეგ სამხედრო ძალა გამოეყენებინა, მაგრამ არმიის დიდი ნაწილი ქემალ ფაშას მხარეზე გადავიდა.

**მუსტაფა ქემალ ფაშა**, იგივე *ათა-თურქი* თურქეთის რესპუბლიკის დამაარსებელი და მისი პირველი პრეზიდენტი 1923-1938წ



ათა-თურქი ხელს აწერს დამოუკიდებლობის აქტს 1923

1923 წ-ის ოქტომბერს თურქეთი რესპუბლიკად გამოცხადდა. აქამდე თურქეთს ოსმალეთის იმპერია ეწოდებოდა. ამიერიდან, მას ახალი სახელი — თურქეთის რესპუბლიკა ეწოდა. მადლიერმა თურქმა ხალხმა მუსტაფა ქემალ ფაშას **ათა-თურქი** — თურქების მამა უწოდა.

### რუსეთის რევოლუცია და საბჭოთა კავშირი.

რუსეთის იმპერია I მსოფლიო ომში საკუთარ გამარჯვებაში მტკიცედ დარწმუნებული ჩაება. ილუზიები ძალიან სწრაფად დაინგრა, 1917 წლისთვის, რუსეთის ეკონომიკამ ვერ გაუძლო ომის დაძაბულობას და სრულიად მოიშალა, ფრონტებზე რუსეთის არმიის მარცხმა **ნიკოლოზ II-ის** ავტორიტეტი ქვეყანაში ძალზე დასცა. მეფის ხელისუფლებამ ომის პირობებში **პეტროგრადისა** და სხვა დიდი ქალაქების სურსათ-სანოვაგით უზრუნველყოფა ვერ მოახერხა. მოსახლეობის დაბალი ფენების მდგომარეობა უკიდურესად გაუარესდა, რამაც მათში დიდი უკმაყოფილება გამოიწვია. განსაკუთრებით ვითარება იმპერიის დედაქალაქში — პეტროგრადში დაიძაბა. რუსეთის დედაქალაქში გაფიცვების



ნიკოლოზ II
1894-1917



მიხეილ II
1917 წლის 1 მარტი-1917 16 მარტი

რუსეთის დედაქალაქს პეტერბურგს 1914 წლის 18 (31) აგვისტოს პეტროგრადი ეწოდა მოსახლეობის ანტიგერმანულად განწყობის გამო.

პეტროგრადში 1917 წლის 23-27 თებერვლის მღელვარებები გახდა ერთ-ერთი მთავარი მიზეზი თებერვლის რევოლუციის.



ლენინი (ვლადიმერ ულიანოვი) 1870-1924



**სტალინი** (იოსებ ჯუღაშვილი) 1878 –1953

ტალღა აზვირთდა, რომელიც თანდათანობით სულ უფრო ფართოვდებოდა. პეტროგრადი მღელვარებამ მოიცვა. მეფის ხელისუფლება ამ მღელვარების ძალით ჩახშობას შეეცადა. პეტროგრადში დაბანაკებულ ჯარის ნაწილებს დემონსტრაციების იარაღის ძალით დაშლა დაევალათ. პეტროგრადში ამ დროს რუსეთის არმიის მრავალი ქვედანაყოფი იმყოფებოდა, რომელსაც ფრონტზე გაგზავნა ემუქრებოდა. ამიტომ, ჯარისკაცები ადვილად აყვნენ რევოლუციურ აგიტაციას. მათ ჯერ დემონსტრანტების წინააღმდეგ სროლაზე უარი განაცხადეს, ხოლო **27 თებერვლიდან** (ახ. სტ. 12 მარტი) აჯანყებულთა მხარეზე გადავიდნენ.

ამის შემდეგ რუსეთში მონარქიის ბედი გადაწყვეტილი იყო, თუმცა, თვითმპყრობელობა წინააღმდეგობის გაწევას მაინც აპირებდა. ფიქრობდნენ, რომ ფრონტიდან ჯარის ნაწილები გამოეწვიათ და პეტროგრადში აჯანყება სისხლში ჩაეხშოთ. ჯარების ფრონტიდან პეტროგრადში ჩაყვანა ვერ მოხერხდა, რადგან რკინიგზა აჯანყებული მუშებისა და ჯარისკაცთა ხელში გადავიდა.

IV მოწვევის სახელმწიფო დუმამ ნიკოლოზ II-სთან მოლაპარაკების შემდეგ დროებითი მთავრობის შექმნა გამოაცხადა. 2 (15) მარტს ნიკოლოზ II თავისი ძმის — **მიხეილის** სასარგებლოდ ტახტიდან გადადგა. მიხეილ რომანოვიც, მოკლე ხანში, იძულებული გახდა სამეფო ტახტზე უარი ეთქვა. რომანოვების დინასტიის სამასწლიან ბატონობას რუსეთში ბოლო მოეღო. რუსეთი რესპუბლიკა გახდა. ასე რომ, თავიდან რომანოვების დინასტიის აღსასრული სრულიად უსისხლოდ გაფორმდა.

*დროებითი მთავრობის* სახით ახალმა ხელისუფლებამ თავიდანვე სიტყვისა და პრესის თავისუფლება, აღმსარებლობის ნებაყოფლობითობა და სოციალური რეფორმების დაწყება გამოაცხადა. ბევრ სხვასთან ერთად, ამ მთავრობის შეცდომა იყო, რომ მან გერმანიასთან დაზავება არ ისურვა. უკვე 1917 წლის აპრილში, პეტროგრადში ემიგრაციიდან **ვ. ი. ლენინი** დაბრუნდა (იგი ფაქტიურად, გერმანელების სამსახურში იდგა, რომლებმაც ის რუსეთის დედაქალაქში არეულობისა და ქაოსის დასანერგად შემოაგზავნეს. ვინ წარმოიდგენდა, რომ ეს აგენტი, საბოლოოდ ხელისუფლების სათავეში მოექცეოდა!) ვლადიმერ ილიჩმა (ქართულად — ილიას ძე) სწრაფად იგდო ხელთ პეტროგრადის მუშათა საბჭოების ლიდერობა და დროებითი მთავრობის წინააღმდეგ ფართო კამპანიაც წამოიწყო. ამ უკანასკნელის უნიათობის წყალობით, *წითელ გვარდიად* მონათლული შეიარაღებული ბრბო სულ მალე დუმას სამყოფელში, ე.წ. *ზამთრის სასახლეში* შეიჭრა და მისი წევრები იქიდან პანტა-პუნტით გამოყარა. მომავალში ეს ყაჩაღური ქმედება ოქტომბრის რევოლუციის სახელით მოინათლა. მეორე დღესვე, ლენინმა ახალი მთავრობის შექმნა გამოაცხადა — სახალხო კომისართა საბჭოს სახელწოდებით.

### ტოტალიტარიზმის ხანა

I-მა მსოფლიო ომმა და მასთან დაკავშირებულმა ნგრევის, სიკვდილისა და უბედურების სრულიად უპრეცედენტო მასშტაბმა ადამიანებში მომავლის შიშისა და არასტაბი-

ღუროზის, შეგრძნება გააჩინა. ასეთმა განწყობამ კი სამხრეთი, აღმოსავლეთი და ცენტრალური ევროპის ეკონომიკურად შედარებით ჩამორჩენილ და განუვითარებელ საზოგადოებებსა და სახელმწიფოებში, ისევე როგორც აზიის რიგ ქვეყანაში ტოტალიტარული რეჟიმების — ფაშისტურისა და კომუნისტურის, ხელისუფლებაში მოსვლას შეუწყო ხელი. გერმანიაში ფაშისტური ხელისუფლების სახელმწიფოს სათავეში მოსვლა ომში დამარცხებული საზოგადოების რევანშისტულმა განწყობილებამაც განაპირობა. მართლაც, XX საუკუნის 20-30-იანი წლები აღმოსავლეთ ცენტრალურ და სამხრეთ ევროპაში ტოტალიტარიზმის აღმავლობის ნიშნით წარიმართა. პირველ ტოტალიტარულ სახელმწიფოებს კომუნისტურ საბჭოთა კავშირს და ფაშისტურ იტალიას თანდათანობით უნგრეთის, ბულგარეთის, რუმინეთის, პოლონეთის, გერმანიის, პორტუგალიის, ესპანეთის, იაპონიის, ჩინეთის და სხვ. ტოტალიტარული სახელმწიფოები დაემატა. XX ს-ის I ნახევრის I მსოფლიო ომის შემდგომი მსოფლიო ისტორიისათვის განსაკუთრებული მნიშვნელობა მაინც რუსეთში ბოლშევიკური და გერმანიაში ფაშისტური ხელისფლების მოსვლას ჰქონდა.

## დიქტატურის დამყარება რუსეთში

ბოლშევიკურ ოქტომბრის რევოლუციას რუსეთში ოთხწლიანი გამაპარტახებელი სამოქალაქო ომი მოყვა, რასაც 1920 წელს ახლად დამოუკიდებლობა მოპოვებულ პოლონეთთან ომიც დაერთო. ბოლშევიკებმა, რომლებსაც *წითლებსაც* უწოდებდნენ. ძალაუფლების შესანარჩუნებლად ყველა ხერხს მიმართეს და ამისათვის აქამდე უცნობი ტერმინი, *სამხედრო კომუნიზმი* შემოიღეს, რაც რეალურად ძალაუფლების აბსოლუტურ უზურპაციას და სახელმწიფო ტერორის მეთოდებს გულისხმობდა. ჯერ კიდევ 1917 წლის ნოემბერში რუსეთში დამფუძნებელი კრების წევრების არჩევნები ჩატარდა და 1918 წლის დასაწყისში დამფუძნებელი კრებაც შეიკრიბა, რომელსაც უნდა გადაეწყვიტა რუსეთში ხელისუფლების ბედი. იმავე დღეს გაირკვა, რომ დეპუტატების დიდი უმრავლესობა სოციალ-რევოლუციონერთა, იგივე ესერთა პარტიის წარმომადგენლები იყვნენ, რომლებიც ბოლშევიკ-ლენინისტების იდეებს რუსეთის სამომავლო მოწყობის შესახებ სულაც არ იზიარებდნენ. ასეთ ვითარებაში ბოლშევიკ-ლენინელებმა დამფუძნებელი კრება ძალის გამოყენებით გარეკეს და ამით რუსეთის სათავეში ლეგიტიმური ხელისუფლების მოსვლის ყოველგვარი შესაძლებლობა დასამარდა. ამის შემდგომ უკვე ქვეყანაში ბოლშევიკ-კომუნისტების 72 წლიანი ერთპარტიული ტოტალიტარული მმართველობა დამყარდა, რასაც თავად ვლადიმერ ილიჩმა ***პროლეტარიატის დიქტატურა*** შეარქვა.

აღსანიშნავია, რომ საბჭოთა ხელისუფლებამ თავდაპირველად, დამოუკიდებლობის აღიარების მოთხოვნაზე თანხმობა განუცხადა ყოფილი რუსეთის იმპერიის განაპირა ქვეყნებს, მათ შორის ამიერკავკასიის რესპუბლიკებს. ამათგან, ფინეთმა საბოლოოდ, ხოლო ბალტიის ქვეყნებმა შედარებით დიდხანს შეინარჩუნეს დამოუკიდებლობა, რაც შეეხება ბელორუსიის, უკრაინის და ამიერკავკასიის რესპუბლიკებს — საქართველოს, სომხეთსა და აზერბაიჯანს, ისევე როგორც

ცენტრალურ აზიას, რუსმა ბოლშევიკებმა საკუთარი ხელისუფლების გამყარებისთანავე კვლავაც შეუტიეს და მათი ხელახალი ანექსია განახორციელეს. რუსეთის იმპერიის ნანგრევებზე რუსეთის სახეცვლილი იმპერია — საბჭოთა კავშირი შეიქმნა.

1934 წელს საბჭოთა კავშირში დაიწყო „დიდი წმენდა“, ანუ სტალინის რეპრესიები, როდესაც ფიზიკურად და პოლიტიკურად უსწორდებოდნენ განსხვავებულად მოაზროვნეებს, მათ შორის ძველ ბოლშევიკებსა და თვით მმართველი პარტიის (სკპ) წევრებისაც კი. რეპრესიებმა არნახულ მასშტაბებს მიაღწია 1936-1937 წლებში. ათეულ ათასობით ადამიანი დააპატიმრეს, დახვრიტეს და გადაასახლეს ციმბირში იძულებითი შრომის ბანაკებში. ეს რეპრესიები სტალინის გარდაცვალებამდე, 1953 წლამდე გრძელდებოდა.

## ფაშიზმის გამარჯვება იტალიაში.

I მსოფლიო ომმა იტალიის იმედები ვერ გაამართლა. ომმა დიდი მატერიალური ზარალი და მსხვერპლი გამოიწვია. ხოლო ტერიტორიული მონაპოვრები უმნიშვნელო იყო. ომის დამთავრების შემდეგ ქვეყნის ეკონომიკა ძალზე მძიმე მდგომარეობაში აღმოჩნდა. ომიდან დაბრუნებული ჯარისკაცების უმრავლესობამ უმუშევართა რიგები შეავსო. წარმოება დაეცა, მოსახლეობის ეკონომიკური მდგომარეობა მკვეთრად გაუარესდა. რუსეთის თებერვალ-ოქტომბრის რევოლუციამ იტალიაში, დიდი ზეგავლენა მოახდინა, რაც საზოგადოების რევოლუციურ გააქტიურებაში გამოიხატა. მთელ ქვეყანას გაფიცვების ტალღა მოედო. რევოლუციურმა მოძრაობამ იტალიის მმართველ კლასში განხეთქილება გამოიწვია. ბურჟუაზიულ მოღვაწეთა ერთმა ნაწილმა ბურჟუაზიულ-დემოკრატიული რეფორმების ფართო პროგრამა წარმოადგინა. ამის საპირისპიროდ შეიქმნა მემარჯვენე ნაციონალისტური გაერთიანება, რომელსაც ყოფილი სოციალისტი ***ბენიტო მუსოლინი*** ხელმძღვანელობდა. მუსოლინიმ საგანგებო მებრძოლი ჯგუფები ჩამოაყალიბა, რომელსაც იტალიურად ***„ფაში დი კომბატიმენტო“*** ეწოდა. აქედან დაიწყო მოძრაობა, რომელსაც მსოფლიო ფაშიზმის სახელით იცნობს. იტალიელი ფაშისტები უკიდურესი ნაციონალისტები იყვნენ, ისინი „დიდი იტალიის“ აშენებას აპირებდნენ, რომელსაც ძველი რომის იმპერიის ტერიტორიის დიდი ნაწილი უნდა მოეცვა. ფაშისტები მოითხოვდნენ, რომ იტალიას სამხრეთ სლავებით დასახლებული ბალკანეთი, ცენტრალური და ჩრდილოეთ აფრიკის კოლონიების დიდი ნაწილი გადასცემოდა.

**ფაში დი კომბატიმენტო** იტალიურად *საბრძოლო კავშირს* ნიშნავს.

მუსოლინიმ ***რომზე ლაშქრობის*** მოწოდება 1922 წლის 27 ოქტომბერს გამოსცა.



**ბენიტო მუსოლინი,**
იგივე **— დუჩე**
იტალიის პრემიერ-მინისტრი და დიქტატორი
1922-1943

1919 წლის ნოემბრის საპარლამენტო არჩევნებმა გამარჯვება იტალიის სოციალისტურ პარტიას მოუტანა. ამას 1920 წელს ქვეყანაში ახალი რევოლუციური აღმავლობა მოჰყვა. სოციალისტურმა პარტიამ ვერ გაბედა რევოლუციურ მოძრაობას სათავეში ჩასდგომოდა, რასაც პოლიტიკური კრიზისის ფონზე პარტიაში განხეთქილება მოჰყვა. იტალიის სოციალისტური პარტია ორად გაიყო — ცალკე გამოეყო უკიდურესად მემარცხენე იტალიის კომუნისტური პარტია. მემარცხენეების წარმატების საპირწონედ მემარჯვენათა ფაშისტური მოძრაობის გააქტიურება მოხდა. მათმა რიგებმა ძალზე

სწრაფად დაიწყო ზრდა. ფაშისტების შეიარაღებული რაზმები ხოცავდნენ მუშათა აქტივისტებს, ანადგურებდნენ სოცია-ლისტებისა და კომუნისტების შენობებს. ფაშისტების ხელში, რომელთაც პოლიცია და არმია ეხმარებოდა თანდათანობით იტალიის პროვინციები ერთმანეთის მიყოლებით გადადიოდა. სოციალისტები შეეცადნენ ფაშისტებთან საერთო ენა გამოე-ნახათ და ამ მიზნით მათთან შერიგების საგანგებო პაქტიც კი გააფორმეს, მაგრამ ამ პაქტმა ფაშისტური მოძრაობის აგრე-სიულობა ვერ შეასუსტა. ასეთ ვითარებაში მუსოლინიმ ***რომზე ლაშქრობის* საგანგებო ბრძანება** გამოსცა. მეორე დღეს ყოველგვარი წინააღმდეგობის გარეშე მუსოლინის შეია-რაღებული რაზმები რომში შევიდნენ. მეფემ მუსოლინი მთავ-რობის თავმჯდომარედ დანიშნა. იტალიაში ფაშისტური დიქტატურა დაიწყო.

ფაშიზმი, თავისთავად, განადიდებდა ძალის გამოყე-ნებას, ომს ადამიანის ქმედების უკეთილშობილეს გამოვ-ლინებად მიიჩნევდა, გმობდა ლიბერალიზმს, დემოკრატიას, ინდივიდუალიზმს, ამრეზით უყურებდა მატერიალურ კეთილდღეობას და ადამიანთა შორის უთანასწორობას არა მარტო გარდაუვალად, არამედ სასურველადაც კი აცხადებდა. რაც მთავარია, აღმერთებდა სახელმწიფოს, როგორც ადამიანის სულის უზენაეს გამოვლინებას.

საზოგადოების ძირფესვიანი გარდაქმნის მცდელობისას, ცხადია, ფაშიზმს ეკონომიკური ორგანიზების ახალი ფორმები სჭირდებოდა. მუსოლინიმ გეზი *კორპორატიულ* სახელ-მწიფოზე აიღო, რაც საბოლოო ჯამში, მისი რეჟიმის ერთ-ერთ ყველაზე წარუმატებელ სიახლედ იქცა, რამდენადაც ამგვარი სახელმწიფო ძირშივე უპირისპირდებოდა როგორც კაპიტა-ლიზმს, ასევე სოციალიზმსაც. მართალია, კერძო საკუთრება კანონით არ იკრძალებოდა, მაგრამ როგორც მესაკუთრეთა, ასევე მუშამოსამსახურეთა ინტერესები დაქვემდებარებული იყო სახელმწიფო ინტერესებს. ამ მიზნის მისაღწევად კი ქვეყნის მრეწველობა 12 „კორპორაციად“ დაიყო, რომლებიც უფრო სავაჭრო გაერთიანებებს წააგავდა, ვიდრე სამრეწველო-კორპორაციებს, და რომელთა საქმიანობასაც პარტიული ბოსები აკონტროლებდნენ.

1925-1927 წლებში მუსოლინიმ ყველა კონსტიტუციური შეზღუდვის ლიკვიდაცია განახორციელა.

ფაშისტებმა რევოლუციონერ მუშათა წინააღმდეგ ტერორი გააჩაღეს, ხოლო მუშათა პროფკავშირები ფაშისტური ორგანიზაციების კონტროლს დაუმორჩილეს.

ფაშისტური ხელისუფლება თავდაპირველად გარეგნუ-ლად დემოკრატიის ნიშნებს ინარჩუნებდა. მემარცხენე პარ-ტიები არ აუკრძალავთ. კომუნისტური და სოციალისტური გაზეთები თავისუფლად გამოდიოდა. როგორც მოვლენების შემდგომმა მსვლელობამ აჩვენა, ეს დემოკრატია მხოლოდ მოჩვენებითი იყო. როდესაც იტალიაში ახალი პარლამენტის არჩევნები გაიმართა, და მემარცხენე პარტიებს გარკვეული წარმატება ხვდათ წილად, ეს ფაშისტების მხრივ ანტიფა-შისტური ბანაკის გაძლიერების ავადმომასწავლებელ ნიშნად იქნა აღქმული და პასუხიც არ დააყოვნეს — ქვეყანაში ტერორი გააძლიერეს. პარლამენტის არჩევნებიდან სულ რამდენიმე თვეში ფაშისტებმა ცნობილი სოციალისტი **ჯაკომო მატეოტი** მოკლეს. მატეოტის მკვლელობამ ქვეყანაში დიდი მღელვარება გამოიწვია, მაგრამ მუსოლინიმ ოპოზიციის დამარცხება ადვი-ლად მოახერხა და შეტევაზე გადავიდა. უპირველეს ყოვლისა



ჯაკომო მატეოტი
1885-1924

ჯაკომო მატეოტი ფაშისტებმა 1924 წლის 10 ივნისს მოკლეს.



იოზეფ პილსუდსკი
1867-1935

პოლონეთის სახალხო გმირი, 1918 წელს აღდგენილი პოლონეთის სახელმწიფოს ფუძემდებელი და პირველი მეთაური.

მუსოლინიმ ახალი საარჩევნო სისტემა შემოიღო. იმავდროულად მან საგანგებო კანონებით ფაშისტური პარტიის გარდა ყველა პოლიტიკური პარტია აკრძალა. მემარცხენე პარტიების ბევრი წარმომადგენელი საკონცენტრაციო ბანაკებში და ციხეებში მოათავსეს. ფაშისტებმა პროფკავშირებიც გაანადგურეს. მათ საგანგებო შრომის ქარტია მიიღეს, რომლითაც ახალი ფაშისტური პროფკავშირები შექმნეს, რომლებიც მუშებს და მეპატრონეებს აერთიანებდა. თავდაპირველად ფაშისტურ ხელისუფლებას საზოგადოების თვალში ერთგვარი გამართლება ჰქონდა: 1926-1927 წწ-ში იტალიაში ეკონომიკური სტაბილიზაცია და აღმავლობა დაიწყო, რაც ამ ქვეყანაში დიდი მოცულობით უცხოური, პირველ რიგში ამერიკული კაპიტალის ინვესტირების შედეგი იყო. მუსოლინის მთავრობის საგარეო პოლიტიკაც აგრესიულობით გამოირჩეოდა.

### ავტორიტარიზმი უნგრეთში რუმინეთსა და ბულგარეთში

1920 წელს, უნგრეთში, პროფაშისტური, ავტორიტარული ადმირალ ***მიკლოშ ხორტის*** (1868-1957 წწ.) რეჟიმი დამყარდა, რომელიც, ქვეყანას 1944 წლამდე მართავდა.

1926 წელს, პოლონეთში სამხედრო გადატრიალების შედეგად, ხელისუფლებაში, **იოზეფ პილსუდსკი** მოვიდა, რომელმაც, სახელმწიფოში, *სანაციას - გამოჯანმრთელების* სახელით, სამხედრო ელიტაზე დაფუძნებული ავტორიტარული მმართველობა შექმნა.

მემარჯვენე ნაციონალისტებს, დიდი გავლენა ჰქონდათ მონარქიულ რუმინეთში, სადაც ადამიანთა უფლებები თანდათან იზღუდებოდა. 1940 წელს კი ამ ქვეყანაშიც, ევროპის სხვა მრავალი ქვეყნის მსგავსად **იოან ანტონესკუს** დიქტატურა დამყარდა, თუმცა მონარქია ფორმალურად არსებობას განაგრძობდა.

XX საუკუნის 20-30-იან წლებში, ბულგარეთიც ფორმალურად კონსტიტუციურ მონარქიას წარმოადგენდა. მაგრამ ჯერ კიდევ 1920-იანი წლების დასაწყისში (1923 წ.) აქ მონარქიის საფარქვეშ სამხედრო გადატრიალება მოხდა, რომელმაც ქვეყნის სათავეში პროფაშისტური **ალექსანდრ ცანკოვის** მთავრობა მოიყვანა. 1934 წელს ბულგარეთში კიდევ ერთი სამხედრო გადატრიალება მოხდა და მთავრობას ახლა უკვე კიმონ გეორგიევის ტოტალიტარული მთავრობა ჩაუდგა სათავეში.

### ავტორიტარიზმი ბალტიისპირეთსა და სამხრეთ ევროპის ქვეყნები.

XX საუკუნის 20-30-იან წლებში, ბალტიისპირეთის რესპუბლიკებში, რომლებიც რუსეთის იმპერიისგან განთავისუფლდნენ, მემარჯვენე-ნაციონალისტური ავტორიტარული მმართველობა დამყარდა. ისეთივე ხასიათის ავტორიტარული მმართველობა იმავე ხანებში დამყარდა იუგოსლავიაში, ალბანეთში, საბერძნეთში და ა.შ.

ერთი შინაარსის მატარებელი ტოტალიტარული მმართველობა ევროპის ამ ქვეყნებში გარეგნულად სხვადასხვა სახით არსებობდა. ზოგან ის რესპუბლიკის, ზოგან კი კონსტიტუციური მონარქიის საბურველში იყო გახვეული.

## ფაშიზმის გამარჯვება გერმანიაში


**ადოლფ ჰიტლერი**
1889-1945

XX ს-ის 20- იანი წლების მეორე ნახევარში გერმანიაში ფაშიზმის საფრთხე ძალზე გაიზარდა. **ადოლფ ჰიტლერის** ფაშისტური პარტია, რომელსაც გერმანიის **ნაციონალ-სოციალისტური მუშათა პარტია** ეწოდებოდა, ხელისუფლებისთვის იბრძოდა, ეს პარტია ხალხს I მსოფლიო ომში დაკარგული ტერიტორიების უკან დაბრუნებას და „გერმანული რასისთვის სასიცოცხლო სივრცის“ შექმნისთვის ახალი ტერიტორიების დაპყრობას ჰპირდებოდა. ნაცისტური პარტია დიდი დემაგოგიით გამოირჩეოდა. უმუშევრებს სამუშაოს, მუშებს — ხელფასის მომატებას, წვრილ მეწარმეებს — გადასახადების შემცირებას აღუთქვამდა. 1933 წ. ადოლფ ჰიტლერი ხელისუფლებაში ლეგალური გზით მოვიდა და მოკლე ხანში ქვეყანაში ფაშისტური დიქტატურა დაამყარა.

ნაცისტური გერმანია ერთადერთი აღმოჩნდა დასავლურ სამყაროში, რომელმაც წარმატებით მოახერხა დეპრესიის დაძლევა. ამის ძირითადი მიზეზი ფართომასშტაბიანი საზოგადოებრივი დასაქმების პროგრამა იყო, რომელიც თანდათანობით სამხედრო გადაიარაღების პროგრამად გადაიქცა. სწორედ ამ პერიოდში, გერმანია თანამედროვე ტიპის ჩქაროსნული მაგისტრალების, ე.წ. ავტობანების ფართო ქსელმა დაფარა; უმოკლეს დროში ქვეყანამ ააღორძინა და გააფართოვა მრეწველობის თითქმის ყველა უმნიშვნელოვანესი დარგი და უკვე II მსოფლიო ომის დამდეგისათვის მნიშვნელოვან უპირატესობას მიაღწია პოტენციურ მტრებთან შედარებით. ამ „ეკონომიკური სასწაულის“ სათავე ძლიერი ხელის პოლიტიკაში იყო საძიებელი: ყველა და ყველაფერი პარტიულ სახელმწიფო კონტროლს ექვემდებარებოდა. რუსეთისაგან განსხვავებით, ნაცისტებმა არ განახორციელეს ეკონომიკის სრულმასშტაბიანი ნაციონალიზაცია, თუმცა, ებრალთა საწარმოები, კონფისკაციის შემდეგ, სწორედ პარტიული ბოსების ხელში აღმოჩნდა.

ნაცისტებმა უმთავრეს მიზნად დაისახეს ომის წინ გერმანული ეკონომიკა მაქსიმალურად თვითმკმარი გაეხადათ; მთელი ინსტიტუტები შეიქმნა არა მარტო სამომხმარებლო საქონლის, არამედ სამხედრო დანიშნულების პროდუქციის იმ სინთეტური მასალებისაგან შესაქმნელად, რომელთა ნედლეულიც, უშუალოდ, გერმანიის ტერიტორიაზე მოიპოვებოდა და წარმოების სრული ციკლიც მხოლოდ ქვეყნის ტერიტორიაზე გახორციელდებოდა.

ფაშისტების მოსვლამ გერმანიის დემოკრატიულ განვითარებას მძიმე ლახვარი ჩასცა. ხელისუფლებაში მოსვლისთანავე ჰიტლერმა რაიხსტაგის ახალი არჩევნები დანიშნა და თავისი წარმომადგენლობა რაიხსტაგში კიდევ უფრო გაზარდა. მალე კომუნისტური პარტია კანონგარეშედ გამოცხადდა. კომუნისტების შემდეგ სოციალ-დემოკრატების ჯერი დადგა. ფაშისტურმა ხელისუფლებამ გერმანიის ყველა ბურჟუაზიული პარტია აიძულა თვითლიკვიდაცია გამოეცხადებინათ. ფაშისტებმა გაანადგურეს პროფკავშირები და მათ ნაცვლად გერმა-

ნიის მუშათა ფრონტი შექმნეს. 100 დღეში ფაშისტებმა გააუქმეს ყველა ის კანონი, რომელიც ადამიანების თავისუფლებებს იცავდა. ათი ათასი მემარცხენე და პროფკავშირების მოძრაობის მონაწილე საკონცენტრაციო ბანაკებში მოათავსეს. მრავალი მათგანი სიკვდილით დასაჯეს. ფაშისტები ხელისუფლებაში მოსვლის შემდეგ ახალი ომის მომზადებას შეუდგნენ. მათ უმთავრეს სამიზნეს საბჭოთა კავშირი წარმოადგენდა. ამის გარდა ისინი ემზადებოდნენ, რომ გერმანიის ტერიტორია, როგორც აღმოსავლეთით ისე დასავლეთით გაეფართოვებინათ. 1933 წლის შემოდგომაზე გერმანია ერთა ლიგიდან გამოვიდა, ხოლო დეკემბერში უარი განაცხადა ვერსალის ხელშეკრულების იმ მუხლებზე, რომელიც მას არმიის რიცხოვნობას და შეიარაღებას უზღუდავდა. გგერმანიამ გამალებული შეიარაღება და ომისათვის მზადება დაიწყო.

**ფაშიზმის გამარჯვება ესპანეთში** — 1930-31 წლებში ესპანეთში მორიგი ბურჟუაზიულ-დემოკრატიული რევოლუცია მოხდა. მონარქია დაემხო და ესპანეთი რესპუბლიკად გამოცხადდა. რესპუბლიკურმა მთავრობამ დაიწყო დემოკრატიული რეფორმების გატარება, მაგრამ რევოლუციის ძირითადი — აგრარული საკითხი მაინც გადაუწყვეტელი დარჩა.

1935 წლის არჩევნებში ესპანეთში სახალხო ფრონტმა გაიმარჯვა, რომელიც მემარცხენე პარტიებს, მათ შორის სოციალისტებსა და კომუნისტებს აერთიანებდა. არჩევნების შედეგად შექმნილმა ახალმა მთავრობამ მთელი რიგი რეფორმები გაატარა, რის შედეგადაც მუშათა ხელფასები და სოციალური დაცვა გაიზარდა და სოფელში მცირემიწიან გლეხებს შორის მიწების განაწილება დაიწყო, რომელიც მსხვილ მიწათმფლობელებს ჩამოერთვა. ესპანეთში მცხოვრებ ცალკეულ ხალხებს ავტონომიების შექმნის უფლება მიენიჭათ.

მთავრობის ამ რეფორმების საწინააღმდეგოდ კონტრრევოლუციური სამხედრო აჯანყება დაიწყო, რომელსაც სათავეში **გენერალი ფრანსისკო ფრანკო** ჩაუდგა, რასაც ესპანეთში სამოქალაქო ომი მოჰყვა. მეამბოხეებს სამხედრო ძალით ფაშისტური იტალია და გერმანია დაეხმარნენ. დასავლეთის ქვეყნები — ინგლისი, საფრანგეთი, აშშ კი ჩაურევლობის პოლი-



**გენერალი ფრანსისკო ფრანკო**
ესპანეთის დიქტატორი
1936-1975

### ადოლფ ჰიტლერი

1889 წელს ავსტრია-უნგრეთის იმპერიაში დაიბადა. 1913 წელს ის ავსტრია-უნგრეთიდან საცხოვრებლად გერმანიის იმპერიაში, მიუნხენში გადავიდა. როგორც მოხალისემ მონაწილეობა მიიღო I მსოფლიო ომში, რომელიც ეფრეიტორის ჩინით დაასრულა. ჰიტლერმა პოლიტიკური მოღვაწეობა 1919 წელს დაიწყო. 1920 წელს ის გერმანიის ნაციონალ-სოციალისტური მუშათა პარტიის ლიდერი გახდა. 1923 წელს მიუნხენში მონაწილეობა მიიღო ე.წ. „ლუდის პუტჩში", როდესაც ფაშისტები მიუნხენში ძალაუფლების ხელში აღებას შეეცადნენ. პუტჩის დამარცხების შემდეგ ჰიტლერს სასამართლომ 5 წლით პატიმრობა მიუსაჯა, თუმცა 9 თვის პატიმრობის შემდეგ იგი გაანთავისუფლეს. ციხეში მან დაწერა „ჩემი ბრძოლა", რომელიც გერმანელი ფაშისტების თავისებურ ბიბლიად იქცა. 1932 წელს ჰიტლერმა გერმანიის რაიხსპრეზიდენტის პოსტზე თავისი კანდიდატურა წარადგინა. არჩევნებში **პაულ ფონ ჰინდერბურგმა** გაიმარჯვა, ხოლო ჰიტლერმა ხმების რაოდენობით მეორე ადგილი დაიკავა. 1933 წლის 30 იანვარს ჰინდერბურგმა ჰიტლერი რაიხსკანცლერად, მთავრობის მეთაურად დანიშნა. 1934 წლის 2 აგვისტოს პრეზიდენტ ჰინდერბურგის გარდაცვალების შემდეგ ჰიტლერმა პრეზიდენტის — პოსტი გააუქმა და თავისი თავი გერმანიის **ფიურერად** — წინამძღოლად, ბელადად და რაიხსკანცლერად გამოაცხადა, რაც გერმანიაში გამართულმა პლებისციტმა დაადასტურა. ამის შემდეგ გერმანიაში მთელი ძალაუფლება ჰიტლერის ხელში გადავიდა. ჰიტლერი გერმანიის შეიარაღებული ძალების მთავარსარდალიც გახდა. ასე, რომ გერმანიის არმიის ჯარისკაცები და ოფიცრები ფიცს პირადად მის წინაშე დებდნენ.

ტიკას დაადგნენ, რაც ფაქტობრივად ესპანეთში ფაშიზმის გამარჯვებას უწყობდა ხელს. საბჭოთა კავშირის ინიციატივით მოხალისეებისგან ინტერნაციონალური ბრიგადები შეიქმნა, რომლებიც რესპუბლიკელების მხარეზე მოქმედებდნენ. იტალიის და გერმანიის დიდი დახმარების წყალობით, რომელიც შეიარაღების და უშუალოდ სამხედრო ქვედანაყოფების გაგზავნაში გამოიხატებოდა, უპირატესობა თანდათანობით მეამბოხეთა ხელში გადავიდა. რევოლუციონერთა გმირული ბრძოლის მიუხედავად 1938 წლის ბოლოს გამარჯვების სასწორი საბოლოოდ კონტრრევოლუციის მხარეს გადაიხარა. ფაშისტებმა 1939 წლის დასაწყისში ესპანეთის უმნიშვნელოვანესი ქალაქები, მათ შორის დედაქალაქი — მადრიდი დაიკავეს. ესპანეთში რესპუბლიკა დაეცა და ფრანკოს მრავალწლიანი ფაშისტური დიქტატურა დამყარდა.



**ანტონიუ დი სალაზარი**
1889-1970
პორტუგალიის დიქტატორი
1932

### ტოტალიტარიზმი პორტუგალიაში

30-იანი წლების დასაწყისში მემარჯვენე ტიპის ტოტალიტარული მმართველობის მქონე ქვეყნების რიცხვს პორტუგალიაც შეუერთდა, სადაც 1932 წ-დან, **ანტონიუ დი სალაზარიმ** მრავალწლიანი დიქტატურა დაამყარდა.



**ტანაკა ჯიიჩი**
1864-1929

### ტოტალიტარიზმი იაპონიაში

XX საუკუნის დასაწყისის, აზიის ყველაზე ძლიერმა სახელმწიფომ, იაპონიამ, ავტორიტარიზმის დამყარების თავისებური გზა გაიარა. იაპონიაში, იმპერატორი ხელშეუხებლად ითვლებოდა. ამიტომ, ქვეყნის შიგნით პოლიტიკური ბრძოლა მასზე ზეგავლენის გაძლიერების მიზნით მიდიოდა. იაპონიაში, ტოტალიტარული მემარჯვენე-ნაციონალისტური განწყობილებები, განსაკუთრებით არმიაში იყო გამმოკვეთილი. აქ, XX საუკუნის 20-30-იან წლებში შეიქმნა ***ახალგაზრდა ოფიცერთა*** დიდი დაჯგუფება, რომელიც პარლამენტარიზმს ებრძოდა და ქვეყნის მთელი სახსრების სამხედრო მიზნით გამოყენებას მოითხოვდა. *ახალგაზრდა ოფიცერთა,* პირველი წარმატება ქვეყნის სათავეში გენერალი **ტანაკა ჯიიჩის** მთავრობის მოსვლას (1927 წ.) უკავშირდება. ტანაკამ იმპერატორს, საგანგებო მემორანდუმი წარუდგინა, რომელიც ფაქტობრივად მომავალი დაპყრობების გეგმა იყო. ამ მემორანდუმის მიხედვით, იმისათვის, რომ იაპონიას მსოფლიოზე ებატონა, თავდაპირველად ჩინეთისათვის შიდა მონღოლეთი და მანჯურია უნდა წაერთმია, შემდეგ კი მთელ ჩინეთსაც დაპატრონებოდა. ამას უნდა მოყოლოდა ინდოეთის, აღმოსავლეთ და სამხრეთ-აღმოსავლეთ აზიის სხვა სახელმწიფოების დაპყრობა.



**აისინ ჯიორო პუ ი**
1906-1967
ჩინეთის იმპერატორი, 1908-1912
მანჯოუგოს მარიონეტილო სახელმწიფოს მეთაური, 1934-1945

იმის მიუხედავად, რომ ტანაკას ძალზე აგრესიული გეგმები ჰქონდა, *ახალგაზრდა ოფიცრებს*, მისი საგარეო პოლიტიკა ვითომდა „გაუბედაობისა და სიფრთხილის გამო“ არ მოსწონდათ. ამიტომ, მისგან უფრო შემტევ საგარეო პოლიტიკას მოითხოვდნენ. 1932-1933 წლებში, *ახალგაზრდა ოფიცრებმა*, რამდენიმე ამბოხი მოაწყვეს, და თვით ქვეყნის პრემიერ მინისტრიც კი მოკლეს. მართალია, ეს გამოსვლები მარცხით დასრულდა, მაგრამ მათ თავის მიზანს მაინც მიაღწიეს:



**სუნ იატ-სენი**
**1866-1925**

ჩინელი რევოლუციონერი, ერთ-ერთი ყველაზე უფრო აღიარებული პოლიტიკური მოღვაწე ჩინეთში. გომინდანის - „ჩინეთის ნაციონალური სახალხო პარტიის“ - ჩინეთის რესპუბლიკის კონსერვატიული პოლიტიკური პარტიის დამაარსებელი.
1940 წელს სუნ იატსენს ჩინეთში, სიკვდილის შემდეგ „ერის მამის“ ტიტული მიანიჭეს.

აიმულეს იაპონიის სახელისუფლებო წრეები, ფაქტობრივად უარი ეთქვათ პარლამენტარიზმზე და ზეპარტიული მთავრობა შეექმნათ, რომელიც, პოლიტკურად, იდეოლოგიურად და ეკონომიკურად, იაპონიას მომავალი მსოფლიო ომისთვის მოამზადებდა.

ამასობაში იაპონიამ ჩინეთს მანჯურია წაართვა (1931 წ.) და იქ მარიონეტული **მანჯოუგოს** სახელმწიფო შექმნა, რომელსაც სათავეში ჩინეთის უკანასკნელი იმპერატორი ჩაუყენა. ამის შემდეგ, იაპონია განაგრძობდა მცოცავ აგრესიას ჩინეთის წინააღმდეგ. რომელიც საბოლოოდ (1937 წ.) იაპონია ჩინეთის ომში გადაიზარდა.

## ტოტალიტარიზმი ჩინეთში

იაპონიის ჩინეთის დაპყრობისაკენ მისწრაფებას, ჩინეთის პოლიტიკურ-ეკონომიკური სისუსტე განაპირობებდა. ჩინეთის რევოლუციის დასრულების შემდეგ, ეს სახელმწიფო ფაქტობრივად ცალკეულ რეგიონებად დაიშალა, სადაც, სამხედროები ბატონობდნენ.

ჩინეთზე დიდი გავლენა მოახდინა რუსეთის ოქტომბრის რევოლუციამ. ჩინელი რევოლუციონერი **სუნ იატ-სენი** (1866-1925) რუს ბოლშევიკებს დაუახლოვდა და საბჭოთა რუსეთის მიმართ დიდი სიმპატიები გამოხატა. ჩინეთში კომუნისტური პარტიაც შეიქმნა. მალე ჩინეთში ახალი რევოლუცია დაიწყო (1924 წ.). სადაც, თავდაპირველად **გომინდანი** და კომუნისტური პარტია ერთიანი ფრონტით გამოდიოდნენ, მაგრამ შემდგომში გომინდანის პარტიის მეთაურმა **ჩან კაიშიმ**, გადატრიალება მოახდინა და კომუნისტების წინააღმდეგ ბრძოლა დაიწყო. ამას ჩინეთში სამოქალაქო ომი მოჰყვა. რომელიც, მცირე შუალედებით, 1949 წლამდე გრძელდებოდა.

ამრიგად, ეკონომიკურმა კრიზისმა ხელი შეუწყო მსოფლიოში ფაშისტურ–კომუნისტური რეჟიმების წარმოქმნა–განმტკიცებას, ასეთმა ხელისუფლებებმა კი მსოფლიო ახალ მსოფლიო ომამდე მიიყვანა.



**ჩან კაი ში**
1887-1975

## „ცივი ომი“ და უკანასკნელი იმპერიის - საბჭოთა კავშირის და სოციალისტური ბანაკის დაშლა

II მსოფლიო ომში გამარჯვებულ მთავარ მოკავშირეებს შორის ურთიერთობა 1946 წლიდან ძალზე გაუარესდა. ამის უპირველესი მიზეზი აღმოსავლეთ და ცენტრალურ ევროპაში საბჭოთა კავშირის პოლიტიკა გახდა, რომელიც ამ რეგიონების ქვეყნებში, როგორც გვახსოვს, კომუნისტური ტიტალიტარული სისტემის დანერგვას შეუდგა. 1946 წლის შემოდგომაზე, უინსტონ ჩერჩილმა აშშ-ის ფულტონის უნივერსიტეტში თავისი საჯარო გამოსვლის დროს მსოფლიოში შექმნილი ვითარების დახასიათებისას *რკინის ფარდა* ახსენა, რომელიც საბჭოთა კავშირის კომუნისტურმა ხელისუფლებამ აღმოსავლეთ და დასავლეთ სამყაროს შორის ევროპაში ჩამოუშვა. ასე დაიწყო აღმოსავლეთ-დასავლეთს შორის თითქმის 50 წლიანი დაპირისპირება, რომელიც ისტორიაში „ცივი ომის“ სახელით შევიდა.

აღმოსავლეთ ევროპაში საბჭოთა კავშირს ათეულობით სატანკო თუ სახმელეთო დივიზია ჰყავდა განლაგებული, რომლებსაც შეეძლოთ დასავლეთ ევროპის ოკუპაცია. საბჭოთა სამხედრო საფრთხისაგან თავის დაცვის მიზნით შეიქმნა ჩრდილოეთ ატლანტიკური ორგანიზაცია — ნატო.

*ცივი ომის* ხანაში მსოფლიოს ორი ზესახელმწიფო ერთმანეთთან უშუალო სამხედრო კონფლიქტებს ერიდებოდა, მაგრამ მათთვის სასურველ პოლიტიკურ რეჟიმებს ყოველ მხრივ ხარს უჭერდნენ. ცივი ომის პირველ მაგალითი კორეის ომია (1950-1953 წწ). II მსოფლიო ომის შემდგომი კორეა ორად გაყოფილი აღმოჩნდა. ჩრდილოეთ კორეა კომუნისტური გახდა, ხოლო სამხრეთ კორეა დემოკრატიულ გზას დაადგა. ჩრდილოეთ კორეის მიერ სამხრეთ კორეაში შეჭრა ერთიანი კომუნისტური სახელმწიფოს შექმნის მიზნით, რასაც სსრკ აქტიურად უჭერდა მხარს აშშ-ის ძალისხმევით უშედეგო აღმოჩნდა, თუმცა უზარმაზარი მსხვერპლი გამოიწვია.

## საბჭოთა კავშირის დაშლა

1979 წლის დეკემბერში საბჭოთა ჯარები ავღანეთში შეიჭრნენ. ასე დაიწყო საბჭოთა კავშირისთვის ათწლიანი წარუმატებელი ომი ავღანეთში, რომელიც საბჭოთა კავშირის დაშლის ერთ-ერთი მიზეზიც გახდა.

ამავე ხანებში (1980) პოლონეთში შეიქმნა პროფკავშირული ორგანიზაცია „სოლიდარობა", რომელმაც თავიდანვე ანტიკომუნისტური სახე მიიღო. ეს იყო საზოგადოებრივი მოძრაობა, რომელიც ქვეყანაში დემოკრატიულ რეფორმებს ისახავდა მიზნად. ამ მოძრაობამ, რომელსაც **ლეხ ვალენსა** ხელმძღვანელობდა, მოკლე ხანში უდიდესი პოპულარობა მოიპოვა. საბჭოთა კავშირის მესვეურებს შეეშინდათ, რომ პოლონეთი ვარშავის პაქტიდან და კომუნისტური ბლოკიდან გამოვიდოდა. ამიტომ მან, პოლონეთში შეჭრის მუქარით, ადგილობრივი კომუნისტური ხელისუფლება აიძულა, ქვეყანაში სამხედრო დიქტატურა შემოეღო.

1980-იანი წლების დასაწყისში საბჭოთა კავშირში პოლიტიკურ-ეკონომიკური კრიზისი დაიწყო. მსოფლიოს ეს უდიდესი ქვეყანა მსოფლიო მოწინავე ქვეყნებს მეცნიერულ-ტექნიკური რევოლუციის ტემპებით ჩამორჩა. ქვეყანას აკლდა სურსათსანოვაგე. სსრკ-ში სამოქალაქო სექტორისათვის გამოშვებული პროდუქტი უხარისხო იყო და არ იყიდებოდა. აშკარა იყო რომ მარცხი განიცადა ავღანეთის ავანტიურამაც. ასეთ პირობებში 1985 წელს საბჭოთა კავშირის სათავეში მ. გორბაჩოვის მეთაურობით ახალი ხელმძღვანელობა მოვიდა, რომელმაც ქვეყნის გარდაქმნა ანუ „პერესტროიკა" დაისახა მიზნად.



**ლეხ ვალენსა**
1990–1995
პოლონეთის პრეზიდენტი.

1986 წლის მაისში ჩერნობილის ატომურ ელექტროსადგურზე დიდი კატასტროფა მოხდა. საბჭოთა ხელისუფლება ამის დამალვას შეეცადა და მხოლოდ მას შემდეგ გამოაცხადა,

რაც ამის შესახებ მსოფლიომ დამოუკიდებლად შეიტყო. ჩერნობილის კატასტროფის შედეგად ატომური ელექტრო-სადგურის გარშემო დიდი ტერიტორია რადიაქტიული ნარჩენებით დაბინძურდა და საცხოვრებლად ძალზე საშიში გახდა. ამის მიუხედავად საბჭოთა ხელისუფლებამ თავდა-პირველად მოსახლეობას რადიაციული საფრთხის შესახებ არაფერი შეატყობინა. უფრო მეტიც, მან უკან არ დაიხია და კიევში მაშინ როდესაც რადიაქტიული ღრუბლები ქალაქს თავს დასტრიალებდა, ჩვეულებრივი საპირველმაისო აღლუმი გამართა, რითაც ათასობით ადამიანი რადიაქტიული დაავადე-ბებისთვის გასწირა. სსრკ-ის „გარდაქნა“, როგორც ეკონომიკაში, ისე პოლიტიკაში რეფორმების გზით წარიმართა. ეკონომიკაში რეფორმამ სრული კრახი განიცადა. პოლიტიკაში კი სახელმწიფოს პრესი თანდათან შესუსტდა. მასმედია სულ უფრო და უფრო თავისუფალი გახდა, განსაკუთრებით ეს პრესას შეეხო. 1988-1989 წლებში გაზეთები ფაქტობრივად განთავისუფლდნენ ცენზურისაგან. საოცარია, მაგრამ ფაქტია ის, რომ სულ სხვადასხვა ქვეყნის პოლიტიკური რეჟიმები დაცემის დროს ერთი და იგივე შეცდომას სჩადიან. ასე მაგალითად, 1789 წლის პოლიტიკური კრიზისის თავიდან აცილების მიზნით საფრანგეთის მეფემ, როგორც გვახსოვს, გენერალური შტატები მოიწვია, რომელიც მონარქიის განმტკიცების ნაცვლად ერთხანს რევოლუციის მედროშედ გადაიქცა. ასე მოუვიდა მ. გორბაჩოვსაც. მან საბჭოთა კავშირის უმაღლეს საკანონმდებლო ორგანოში, რომელსაც უმაღლესი საბჭოს ნაცვლად საბჭოების ყრილობა ეწოდა, ნახევრად დემოკრატიული არჩევნები დაუშვა. შემდეგ გორბაჩოვმა სსრკ-ს კონსტიტუციიდან ის მუხლი ამოაღებინა, რომელიც კომუნი-სტური პარტიის ქვეყანაში ბატონობას უზრუნველყოფდა, თანაც საკავშირო რესპუბლიკებს ადგილობრივი პარლამენტის თავისუფალი არჩევნების უფლება მისცა. ამის შემდეგ იური-დიულად საბჭოთა კავშირის დაშლას წინა არაფერი არ ეღობებოდა.

ახლად არჩეულმა რესპუბლიკების პარლამენტებმა მიიღეს კანონი რესპუბლიკების სუვერენიტეტის შესახებ, რომელიც საკავშირო კანონებთან შედარებით უპირატესობას ადგილობრივ კანონებს ანიჭებდა. ამ მხრივ განსაკუთრებით მნიშვნელოვანი იყო 1991 წლის 12 ივნისის რსფსრ-ს და იმავე წლის 16 ივლისის უკრაინის უმაღლესი საბჭოების დადგენი-ლებები. რუსეთის სუვერენიტეტის ფაქტობრივად დამოუკი-დებლობის გამოცხადებით ის ღერძი იშლებოდა, რომლის გარშემოც სსრკ არსებობდა. ამას თუ უკრაინას დავუმატებთ, ფაქტობრივად, სსრკ მოსახლეობისა და ტერიტორიის უდიდესი ნაწილის გარეშე რჩებოდა.

გორბაჩოვი შეეცადა ქვეყნის დაშლა ახალი კონსტი-ტუციის მიღებით შეეჩერებინა. 1991 წლის 28 ივნისს გამოქვეყნდა რესპუბლიკებს შორის ახალი ხელშეკრულების „სუვერენულ სახელმწიფოთა სამეკავშირეო ხელშეკრულება“. ეს ხელშეკრულება რესპუბლიკების უფლებებს აფართოვებდა,

მაგრამ ერთიან სახელმწიფოს ძალაში ტოვებდა, თანაც მასთან მიერთება ავტონომიურ რესპუბლიკებსა და ოლქებსაც შეეძლოთ, რაც ფაქტობრივად საქართველოს შემადგენლობიდან აფხაზეთის და სამხრეთ ოსეთის ავტონომიების გამოყოფას მოასწავებდა. საქართველო ამ ხელშეკრულების ხელმოწერას არ აპირებდა. ხელმოწერა 1991 წლის 20 აგვისტოს უნდა დაწყებულიყო, მაგრამ წინა დღეს სამხედრო გადატრიალების მცდელობა მოხდა. მისი ჩაშლის შემდეგ სსრკ-ს დაშლა სწრაფი ტემპით წავიდა. თითქმის ყველა მოკავშირე რესპუბლიკამ დამოუკიდებლობა გამოაცხადა. ამათგან მხოლოდ ბალტიისპირეთის ქვეყნების დამოუკიდებლობის აღდგენა ცნო საბჭოთა კავშირის უმაღლესმა საკანონმდებლო ორგანომ — სსრკ-ს უმაღლესი საბჭოს ყრილობამ.



**ბორის ელცინი**
რუსეთის ფედერაციის I პრეზიდენტი
1991-1999

1991 წლის 7 დეკემბერს ბელორუსიაში „ბელოვეჟის პუშის" ნაკრძალში შეიკრიბნენ სამი რესპუბლიკის: რუსეთის, უკრაინის და ბელორუსიის პრეზიდენტები — **ბორის ელცინი**, **ლეონიდ კრავჩუკი** და **სტანისლავ შუშკევიჩი** — იმ ქვეყნების წარმომადგენლები, რომლებმაც 1922 წლის 30 დეკემბერს ხელი მოაწერეს ხელშეკრულებას საბჭოთა კავშირის შექმნის შესახებ. ასეთი ქვეყნების სიას მხოლოდ უკვე დიდი ხნის არ არსებული ამიერკავკასიის საბჭოთა სოციალისტური ფედერაციული რესპუბლიკის წარმომადგენელი აკლდა. როგორც შემდგომში გაირკვა, ბორის ელცინს საბჭოთა კავშირის ბოლომდე დაშლა არ უნდოდა, ამიტომ შეკრებილებს ახალი გაერთიანების სახელწოდებად „დემოკრატიული ქვეყნების თანამეგობრობა" შესთავაზა.



**ლეონიდ კრავჩუკი**
უკრაინის I პრეზიდენტი
1991-1994

უკრაინის პრეზიდენტი ლეონიდ კრავჩუკი ამ სახელწოდებას არ დაეთანხმა. ვინაიდან იმხანად უკრაინაში ჩატარებულ რეფერენდუმს უკვე მიღებული ჰქონდა გადაწყვეტილება *უკრაინის დამოუკიდებელი რესპუბლიკის* გამოცხადების შესახებ. ამიტომაც კრავჩუკმა დაჟინებით მოითხოვა, რომ კავშირის სახელწოდებაში სიტყვა *დამოუკიდებელი* ნახსენები ყოფილიყო. შეკრებილები იძულებულნი გახდნენ მისი ეს მოთხოვნა დაეკმაყოფილებინათ. ამის შემდეგ სამი რესპუბლიკის პრეზიდენტმა საბჭოთა კავშირის დაშლა გამოაცხადა. 1991 წლის 8 დეკემბერს მათ ხელი მოაწერეს ხელშეკრულებას სსრკ-ს ნაცვლად ახალი *დამოუკიდებელ სახელმწიფოთა თანამეგობრობის* (დსთ-ს) შექმნის შესახებ.

1991 წლის 21 დეკემბერს **ალმა-ატის სამიტმა** გამოაცხადა დამოუკიდებელ სახელმწიფოთა (დსთ — რუსულად — СНГ) შექმნა. 25 დეკემბერს საბჭოთა კავშირის პირველმა და უკანასკნელმა პრეზიდენტმა მიხეილ გორბაჩოვმა უფლებამოსილება მოიხსნა, რითაც საბჭოთა კავშირმა საბოლოოდ არსებობა შეწყვიტა.



**სტანისლავ შუშკევიჩი**
ბელორუსიის უზენაესი საბჭოს თავმჯდომარე.
1991-1994